ევროპის უნივერსიტეტის ბიზნესისა და ტექნოლოგიების ფაკულტეტის და გლობალიზაციის ეკონომიკური და სოციალური პრობლემების კვლევის ინსტიტუტის რეფერირებადი და რეცენზირებადი საერთაშორისო სამეცნიერო-პრაქტიკული ჟურნალი



---

REFEREED AND PEER-REVIEWED INTERNATIONAL SCIENTIFIC-PRACTICAL JOURNAL OF THE FACULTY OF BUSINESS AND TECHNOLOGY AND THE INSTITUTE OF RESEARCH OF ECONOMIC AND SOCIAL PROBLEMS OF GLOBALIZATION OF THE EUROPEAN UNIVERSITY



ISSN 2449-2396

## ცოდნის ეკონომიკა, ტექნოლოგიები, სამეწარმეო საქმიანობა, გლობალიზაციის გამოწვევები

## KNOWLEDGE ECONOMY, TECHNOLOGIES, ENTREPRENEURIAL ACTIVITIES, GLOBALIZATION CHALLENGES



ჩემო ძვირფასო კოლეგებო, ეკონომისტებო!

ასი წლის წინ, 1918 წლის 13 სექტემბერს გამოვიდა ჟურნალი „საქართველოს ეკონომისტი".

სიმბოლურია, რომ წელს მთელი საქართველო სიამაყით აღნიშნავს სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობისა და ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის დაარსების ასწლიან იუბილეს.

ჩვენ, ქართველი ეკონომისტები, ამ დიდებულ თარიღებთან ერთად ვზეიმობთ პირველი ქართული პროფესიული სამეცნიერო ჟურნალის გამოსვლას.

ამ ჟურნალის გამოცემით გამოიხატა საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მთავრობის დამოკიდებულება ქვეყნის ეკონომიკისა და ეკონომისტების მიმართ. სწორედ 1918 წლიდან აქვეყნებენ ქართველი ეკონომისტები ქართულენოვან პროფესიულ პერიოდულ გამოცემებში თავისი კვლევის შედეგებს.

დღეს საქართველოში გამოდის არაერთი ეკონომიკური პროფილის სამეცნიერო ჟურნალი, მათ შორის არის ისეთებიც, რომლებიც შესულია საერთაშორისო სამეცნიერო ბაზებში. ყველა მათი ისტორიული მშობელი სწორედ 1918 წელს გამოცემული ჟურნალი „საქართველოს ეკონომისტია".

1999 წელს საქართველოს ეკონომიკის მინისტრის ინიციატივით შემოღებულ იქნა ეკონომისტის დღე, რომელიც არის ყოველი სექტემბრის მეორე პარასკევი, რადგანაც 1918 წლის 13 სექტემბერი სწორედ სექტემბრის მეორე პარასკევი იყო. ეს ინიციატივა გაიზიარა საქართველოს პრეზიდენტმა და 1999 წელს გამოსცა სათანადო განკარგულება.

მართალია ნაციონალების ხელისუფლებამ ფორმალურად გააუქმა ეს განკარგულება, მაგრამ ამ ისტორიულ და იმავდროულად სიმბოლურ დღეს ქართველი ეკონომისტებისათვის ვერცერთი ნორმატიული აქტით ვერ გააუქმებ!

სამწუხარო ფაქტია, რომ პირველი ქართული ეკონომიკური ჟურნალის გამოცემის საუკუნოვან იუბილეს ქართველი ეკონომისტები ვხვდებით იმ გარემოში, როცა პროფესიონალი ეკონომისტის მოსმენა დიდად აღარ სჭირდება ქვეყნის პოლიტიკურ ელიტას...

მიუხედავად ამისა, ეკონომისტის პროფესია განსაკუთრებით პოპოლარულია ჩვენ ახალგაზრდებს შორის. სწორედ ეკონომისტთა ახალი თაობა გვაიმედებს, რომ ჩვენ პროფესიას საქართველოში აქვს მომავალი!

პატივცემულო კოლეგებო, ეკონომიკის ფაკულტეტების სტუდენტებო, ჩვენო თანამემამულენო, ყველას გილოცავთ ეკონომისტთა პროფესიულ დღესასწაულს და გისურვებთ დიდ შემოქმედებით მიღწევებს და ჩვენი ქვეყნის ეკონომიკის სამსახურში წარმატებულ მოღვაწეობას!

*პატივისცემით,*

*აკადემიკოსი* ***ვლადიმერ (ლადო) პაპავა***
*14 სექტემბერი, 2018 წელი*

# ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმის ძიებისათვის[1]

**ვლადიმერ პაპავა**
აკადემიკოსი, პროფესორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი,
პაატა გუგუშვილის სახელობის ეკონომიკის ინსტიტუტის მთავარი მეცნიერ-თანამშრომელი, საქართველო
vladimer.papava@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.001

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკური მეცნიერება, ეკონომიკსი, კრიზისი, კრიპტოვალუტა, ადამიანისეული ფაქტორი, ეკონომიკური თეორიები

## შესავალი

ეკონომიკური მეცნიერების შესასწავლად არაერთი კლასიკური სახელმძღვანელო გამოიყენება (მაგალითად, Mankiw, 2004; Макконнелл, Брю, 1992; Мэнкью, 1999; Самуэльсон, Нордхаус, 1999; Фишер, Дорнбуш, Шмалензи, 1993), რომელთაგან რამდენიმე ქართველი მკითხველისთვისაც ხელმისაწვდომია (მაგალითად, ბომოლი, ბლაინდერი, 2006; მენქიუ, 2008; სამუელსონი, ნორდჰაუსი, 2000; ფიშერი, დორნბუში, შმალენზი, 1997). მათ შორის არ არის არსებითი ხასიათის განსხვავება და ამგვარი სახელ-მძღვანელოები მრავლადაა გავრცელებული მსოფლიოს სხვა და სხვა ქვეყანაში.

დღეს დამკვიდრებული აზრის თანახმად, ხსენებული სახელმძღვანელო ლიტერატურა მოითხოვს კრიტიკულ ანა-ლიზს, რევიზიას, ძირითადი საკითხების ახლებურ გააზრებას. საყურადღებოა, რომ ამ ტიპის სახელმძღვანელოების კრიტიკა ჯერ კიდევ გასული საუკუნის 70-იან წლებში დაიწყო (Linder, Sensat, 1977a, 1977b) და შემდეგაც არაერთხელ გამხდარა კრიტიკული დამოკიდებულების ობიექტი (მაგალითად, Kanth, 1997). ფიქრი ეკონომიკსის[2] მომავლის შესახებ სულაც არ არის მხოლოდ თანამედროვე ეპოქისათვის დამახასიათებელი (Hey, ed., 1992).

ყველა ეს სახელმძღვანელო ემყარება ისეთ დაშვებებს, რომლებიც რეალურად ყოველთვის არ სრულდება. სწორედ ამიტომ ძალზე დიდი მნიშვნელობა აქვს ეკონომიკსის ილუზიებისა (Heath, 2010) და მითებისაგან (Fox, 2009; Hicks, Klages, Raffa, eds., 1971; Mishan, 1986; Paarlberg, 1968; Гуриев, 2010) გათავისუფლებას.

გარდა ამისა, ეკონომიკურ რეალობაში არსებობს არაერთი ისეთი მოვლენა, რომელიც ამ სახელმძღვანე-ლოებში პრაქტიკულად არ არის ასახული. ამის ერთ-ერთი თვალსაჩინო მაგალითია ე.წ. „ჩრდილოვანი ეკონო-მიკა". კერძოდ, ეკონომიკსის ზემოხსენებულ ტრადიციულ სახელმძღვანელოებში რიგი ეკონომიკური კანონზომიერე-ბების შესწავლა აგებულია იმ დაშვებაზე, რომ ეკონომიკა მთლიანად ლეგალურია, რომ ჩრდილოვანი ეკონომიკა, როგორც ასეთი, არარსებობს, თუმცა საერთაშორისო სავალუტო ფონდის კვლევის მიხედვით, 1991-2015 წლებში მსოფლიოს 158 ქვეყანაში ჩრდილოვანი ეკონომიკა მთელი ეკონომიკის 31,9 პროცენტს, ანუ თითქმის მესამედს, შეადგენდა (Medina, Schneider, 2018). საყურადღებოა, რომ ჩრდილოვანი ეკონომიკის გარდა არაერთი სხვა პრობლემაც არსებობს, რომელიც ასახვას ვერ პოულობს ტრადიციულ ეკონომიკსში, თუმცა პრაქტიკაში გადაწყვეტის გზების ძიებას თითქმის ყოველდღიურად მოითხოვს.

არანაკლებ მნიშვნელოვანია ისეთი საკითხების შეს-წავლა, რომლებიც წარმოაჩენენ თანამედროვე ეკონომიკის სიმახინჯეებს. მაგალითად, ზოგადად მსოფლიოში აშკარად შეინიშნება ეკონომიკის ფინანსური სექტორის არნახული ზრდა ეკონომიკის რეალური სექტორის „შევიწროების" ხარჯზე. თითქმის ყველა ეკონომისტი თანხმდება იმაზე, რომ სწორედ ეს ანომალია იწვევს ფინანსურ კრიზისს (მაგალი-თად, Аникин, 2000; Киндлбергер, Алибер, 2010), რომ საჭიროა საერთაშორისო მონეტარული და ფინანსური სისტემების რეფორმა (მაგალითად, Stiglitz, et al., 2010; Стиглиц., идр., 2012), თუმცა ამ პრობლემის გადაჭრის მეტ-ნაკლებად ქმედითი მექანიზმი დღემდე არ შემუშავებულა.

---

[1] კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

[2] საყურადღებოა, რომ საბჭოთა კავშირის ნგრევის პერიოდში და შემდეგაც, როგორც საქართველოში, ისე ზოგადად პოსტსაბჭოთა სივრცეში, ეკონომისტთა შორის მიმდინარეობდა კამათი იმის შესახებ, თუ რა უნდა დარქმეოდა ეკონომიკის თეორიული საფუძვლების შემსწავლელ დისციპლინას — „ეკონომიკსი", „ეკონომიკური თეორია" თუ მის სახელწოდებად უცვლელად დარჩენილიყო „პოლიტიკური ეკონომია". ამ დისკუსიის დროს ჩვენ შევთავაზეთ ტერმინი „თეორიული ეკონომიკა" (პაპავა, 1991; Папава, 1992) და ამ სახელწოდების დამხმარე სახელმძღვანლოც კი დაიწერა (პაპავა და სხვ., 1993). ამ ტერმინის შეთავაზებისას იქიდან გამოვდიოდით, რომ თავისი შინაარსით ტერმინი „ეკონომიკსი" სცდება ეკონომიკური თეორიის ერთი რომელიმე სკოლისა თუ მიმართულების (მაგალითად, მერკანტილისტური, ფიზიოკრატიული, მარქსისტული, კეინზიანური და სხვ.) ფარგლებს და ყველა ამ სკოლისა თუ მიმართულების მეტ-ნაკლებად გამაერთიანებელ საფუძვლებს შეისწავლის. ამ თვალსაზრისით ტერმინ „ეკონომიკსის" ყველაზე საუკეთესო შესატყვი-სად ტერმინი „თეორიული ეკონომიკა" მიგვაჩნია. თანაც ისიც გასათვა-ლისწინებელია, რომ მსგავსი მიდგომის საფუძველზე ფიზიკაში ტერმინი „თეორიული ფიზიკა" უკვე დიდი ხანია დამკვიდრებულია.

ამ ტიპის მაგალითების მოყვანა სულაც არ წარმოადგენს რაიმე სირთულეს. კერძოდ, ეკონომიკური მეცნიერება შორსაა იმ ანომალიების დაძლევის გზების ძიებისაგან, თუ რატომაა, რომ გამოჩენილი სპორტსმენის წლიური ანაზღაურება სპორტის პოპულარული სახეობებიდან (მაგალითად, ფეხბურთი, კალათბურთი, კრივი და სხვ.) რამდენჯერმე აღემატება მეცნიერების დარგში ყველაზე ავტორიტეტულ ნობელის პრემიას (რომელიც არცთუ იშვიათად ორ ან სამ ლაურეატზე ნაწილდება), ან რატომ ჩაანაცვლა ჯანდაცვაში პაციენტი კლიენტმა.

XXI საუკუნეში განვითარებულმა ფინანსურ-ეკონომიკურმა კრიზისმა ეკონომისტთა წინაშე არაერთი ისეთი საკითხი წამოსწია, რომლებიც ასევე ვერ ჯდება ტრადიციული ეკონომიკსის ფარგლებში. ამასთან ერთად ისიც უნდა აღინიშნოს, რომ ამ კრიზისმა სხვადასხვა სკოლის ეკონომისტებს შორის იმდენად გაამწვავა დაპირისპირება ურთიერთბრალდებების გამძაფრების სახით, რომ იმის განცდაც კი შეიქმნა, თითქოს ეკონომიკსი, როგორც ასეთი, მოკვდა (The Death of Economics) (Davies, 2010, pp. 175-184).

სწორედ ამიტომ ეკონომიკის დარგში ნობელის პრემიის ლაურეატი რონალდ კოუზი (Ronald Coase) ტრადიციულ ეკონომიკსს „საკლასო დაფის ეკონომიკსს" (blackboard economics) უწოდებს (Расков, 2010, c. 84).

ჯერ კიდევ 1910 წელს ავსტრიული სკოლის თვალსაჩინო წარმომადგენელმა, ცნობილმა ბრიტანელმა ეკონომისტმა ფილიპ ვიქსტიდმა (Philip Wicksteed) გამოსცა წიგნი პოლიტიკური ეკონომიის ჯანსაღი აზრი (The Common Senseof Political Economy). ამ წიგნმა არაერთ გამოცემას გაუძლო და დღეს ის ე.წ. „ჯანსაღი აზრის ეკონომიკსის" (Common Sense Economics) წინამორბედად მიიჩნევა, რომლის მიზანიც ეკონომიკურ პრობლემებთან დაკავშირებით რეალისტური და ქმედითი რეკომენდაციების შემუშავებაა (Lewis, 2009, pp. 3-12).

ჩვენი კვლევის მიზანია ეკონომიკურ მეცნიერებაში არსებული კრიზისული მდგომარეობის შეფასება, მისი სუსტი ადგილების გაანალიზება და იმ გზების დასახვა, თუ როგორ უნდა მოხდეს ეკონომიკური მეცნიერების ტრანსფორმაცია, რას უნდა მიექცეს უმთავრესად ყურადღება.

## ეკონომიკური მეცნიერების ქრონიკული დაავადება და გლობალური ფინანსურ-ეკონომიკური კრიზისი

ის პრობლემები, რომელთა წინაშეც დღეს აღმოჩნდა ეკონომიკური მეცნიერება, სულაც არ არის ახალი. ამის ყველაზე თვალსაჩინო დადასტურებაა საბჭოთა კავშირიდან ემიგრირებული, ცნობილი რუსი ეკონომისტის იგორ ბირმანის გამონათქვამი, რომ კაპიტალიზმი საუკუნეების განმავლობაში ვითარდებოდა, თუმცა ამპროცესში სწავლული თუ უსწავლელი ეკონომისტები რჩევებითა და რეცეპტებით სულაც არ მონაწილეობდნენ (Бирман, 1996, c. 521).

სამწუხარო ფაქტია, მაგრამ უნდა ვაღიაროთ, რომ ეკონომიკური მეცნიერება ხშირ შემთხვევაში იმდენად პასიურია, რომ არცთუ იშვიათად უკვე მომხდარი ფაქტების ინტერპრეტირების ფუნქცია ენიჭება (თოქმაზიშვილი, 2018, გვ. 17). წარმატებად კი მიიჩნევა ის შემთხვევა, როცა ეს ინტერპრეტაცია მართებული აღმოჩნდება...

ეკონომიკურ მეცნიერებას მრავალსაუკუნოვანი გამოცდილება აქვს, თუმცა ის ყოველთვის როდი იყო მზად დროული და თანაც სწორი პასუხი გაეცა იმ საჭირბოროტო კითხვებისთვის, რომელთაც დღის წესრიგში პრაქტიკა აყენებდა. ეკონომიკური აზრის ისტორიაშიც ნობილია ისეთი წარმატებული მაგალითი, როცა ეს „ჩამორჩენა" რამდენიმე წელიწადში აღმოიფხვრა, რამაც შემდგომში ეკონომიკური განვითარების პრაქტიკულ ამოცანათა გადაწყვეტას ახალი იმპულსი მისცა. კერძოდ, ჯონ მეინარდკეინზის (John Maynard Keynes) თეორია „დიდი დეპრესიის" პირობებში შეიქმნა და შემდგომ განვითარდა, როგორც კეინზიანელობის თეორიული მიმართულება; ასევე აღსანიშნავია, რომ გასული საუკუნის 70-იან წლებში განვითარებულმა სტაგფლაციამ ეკონომიკაში ნობელის პრემიის ლაურეატის მილტონ ფრიდმენის (Milton Friedman) მონეტარიზმს მისცა ბიძგი (Skidelsky, 2018a).

ცნობილია სხვა მაგალითებიც, როცა ეკონომიკურმა მეცნიერებამ ეს „ჩამორჩენა" ან ნაწილობრივ, ან, უარეს შემთხვევაში, საერთოდ ვერ აღმოფხვრა. პირველი შემთხვევის ყველაზე თვალსაჩინო მაგალითად გამოდგება XX საუკუნის ბოლოს კომუნისტური რეჟიმის მსხვრევის შედეგად მბრძანებლური ეკონომიკიდან საბაზრო ზეგადასვლა. მიუხედავად იმისა, რომ მსოფლიოს არაერთი წამყვანი ეკონომისტი სამართლიანად აღნიშნავდა, რომ მბრძანებლური ეკონომიკიდან საბაზროზე გადასვლა განეკუთვნებოდა XX საუკუნის დასასრულის ყველაზე უფრო მნიშვნელოვან მოვლენათა რიცხვს (Stiglitz, 1992, p. 137), რომლის ზეგავლენაც ეკონომიკური აზრის განვითარებაზე შეიძლება შეედაროს გასული საუკუნის 30-იანი წლების „დიდი დეპრესიის" დაძლევას (Автономов, 1996, c. 11) ან ევროპის რეკონსტრუქციას მეორე მსოფლიო ომის შემდეგ (Fisher, Frankel, 1992; Sachs, 1992; Wolfson, 1992), მბრძანებლური ეკონომიკიდან საბაზროზე გადასვლა ისე დაიწყო, რომ, როგორც ამას ეკონომიკაში ნობელის პრემიის ლაურეატები გერი ბეკერი (Gary Becker) და ჯოზეფ სტიგლიცი (Joseph Stiglitz) ერთმანეთისგან დამოუკიდებლად აღნიშნავდნენ, ეკონომიკურ მეცნიერებას არ ჰქონდა უნარი, საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლის ბევრი საჭირბოროტო კითხვისთვის თეორიულად მეტ-ნაკლებად დასაბუთებული პასუხი გაეცა (Becker, Becker, 1997, p. 259: Stiglitz, 1996, p. 3). შედეგად, როგორც ეს პრაქტიკამ აჩვენა, არცთუ

იშვიათად საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლა დასრულდა კვაზი საბზრო ეკონომიკის (LeGrand, Bartlett, eds., 1993) შექმნით (Геец, 2015).

სამწუხაროდ, შეიძლება ითქვას, რომ საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლის გამოცდილების ცალკეული მომენტების განზოგადების მიუხედავად, შესაბამისი ეკონომიკური თეორია არ არის შექმნილი (Papava, 2002). იგორ ბირმანის ტრადიციული რადიკალური შეფასების თანახმად, საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლის პრობლემის გადაწყვეტაში ეკონომიკურმა მეცნიერებამ კვლავ დაადასტურა თავისი „დამაჯერებელი იმპოტენტურობა" (Бирман, 1996, с. 521).

იმისდა მიუხედავად, რომ ეკონომიკაში კრიზისული მოვლენები, როგორც წესი, ხელს უწყობენ ეკონომიკური მეცნიერების განვითარებას (მაგალითად, Базилевич, 2016, с. 87), ფაქტია, რომ 2007–2009 წლების გლობალური ფინანსურ–ეკონომიკურ კრიზისს, სამწუხაროდ, არა თუ არ მოჰყოლია რაიმე მეტ–ნაკლებად მნიშვნელოვანი გარღვევა ეკონომიკურ მეცნიერებაში (Krugman, 2018), არამედ ისეთი მოსეზრებაც კი გაჩნდა, რომ თითქოს ეკონომიკურ მეცნიერებაში ახალი იდეების წარმოქმნა მხოლოდ წარსულში იყო შესაძლებელი (Капелюшников, 2018, с. 119)[3]. ეს სულაც არ არის გასაკვირი, თუკი გავიხსენებთ, რომ ეკონომიკური მეცნიერება უუნარო აღმოჩნდა კაპიტალისტური ეკონომიკის და მისი მომავლის ხედვის საკითხების გადაწყვეტაში (Heilbroner, Milberg, 1996; Хейлбронер, 1993).

სამწუხაროდ, ამ კრიზისით მიღებული გაკვეთილი საერთოდ არ გაითვალისწინეს შემდგომი ათი წლის განმავლობაში გატარებულ ეკონომიკურ პოლიტიკაში (El-Erian, 2017; Pressman, Scott, 2018).

გლობალური ფინანსურ–ეკონომიკური კრიზისის შემდეგ კიდევ უფრო გაძლიერდა კრიტიკული დამოკიდებულება ეკონომიკსის მიმართ, გააქტიურდა თანამედროვე ეკონომიკის საფუძვლების ახლებურად გააზრების საკითხების გარშემო მსჯელობა (ასათიანი, 2013; თოქმაზიშვილი, 2018; ლეიაშვილი, 2017; მექვაბიშვილი, 2018, გვ. 230–239; Bookstaber, 2017; Leiashvily, 2012; Rodrik, 2015a; Turner, 2012; van Staveren, 2015; Родик, 2017). მიდგომა, რომელიც დაეფუძნა ფრაზას „ეკონომისტები ეკონომიკსის წინააღმდეგ" (Rodrik, 2015b), შეეხო არა მარტო ეკონომიკსს, როგორც ასეთს (Birks, 2016; Fullbrook, 2016; Marqués, 2016; McCloskey, 2010; Pilkington, 2016; Söderbaum, 2017; Stiglitz, 2010; Syll, 2016), არამედ მაკროეკონომიკასაც (Kaletsky, 2017; DiMuzio, Noble, 2017; Stiglitz, 2011) და მიკროეკონომიკასაც (Hill, Myatt, 2010). ამ დისკუსიას ეკონომიკური მეცნიერების მომავლის შესახებ გარკვეული კონსენსუსის მიღწევისთვის დიდი მნიშვნელობა აქვს (Rodrik, 2014). აქვე ისიც უნდა აღინიშნოს, რომ ყველა ეკონომისტი არ იზიარებს მოსაზრებას, რომ ეკონომიკური მეცნიერება კრიზისულ მდგომარეობაშია, რადგანაც თვლიან, რომ კრიზისი შეეხო მხოლოდ მის ნაწილს – მაკროეკონომიკას (Капелюшников, 2018, с. 124).

სამწუხარო ფაქტია, რომ ეკონომიკაში ნობელის პრემიის ლაურეატების დიდი ნაწილი, როგორც წესი, თავს არიდებს ეკონომიკური განვითარების, საერთაშორისო ეკონომიკის, გლობალური ფინანსების და სხვა პრაქტიკული ხასიათის თემებზე დისკუსიას. მისასალმებელ გამონაკლისს წარმოადგენს მხოლოდ რამდენიმე მათგანი, რომელთაგან გამორჩეული არიან ჯოზეფ სტიგლიცი, პოლ კრუგმანი, მაიკლ სპენსი (Michael Spence) და რობერტ შილერი (Robert Shiller). გამოდის, რომ ეკონომიკურ მეცნიერებაში ყველაზე მაღალი სამეცნიერო სტატუსის მქონე ეკონომისტები გაურბიან ეკონომიკურ რეალობას. სავარაუდოდ, ეს სამწუხარო ფაქტი იმითაა განპირობებული, რომ არცთუ იშვიათად ეკონომიკაში ნობელის პრემია იმ ეკონომისტებს მიენიჭებათ, რომელთა შრომებიც უშუალოდ არ უკავშირდება თანამედროვე ეკონომიკის სირთულეებს (Offer, 2016; Offer A., Söderberg, 2016). საყურადღებოა, რომ ეს ეკონომისტთა დიდი ნაწილის გაუმართლებელი „დუმილი" არა მარტო და არა იმდენად ნობელიანტი ეკონომისტებისთვისაა დამახასიათებელი, არამედ აშკარად გამოხატული გლობალური ტენდენციაა. იგივე შეიძლება ითქვას ქართველ ეკონომისტებზეც.

## კრიპტოვალუტა და ეკონომიკური მეცნიერების მორიგი დუმილი

ეკონომიკური მეცნიერების ეკონომიკური რეალობისგან ჩამორჩენის თვალსაჩინო მაგალითია კრიპტოვალუტის – ბიტკოინის შემოღება და გავრცელება. მისი პირველი ემისია მოხდა 2009 წლის 3 იანვარს, ანუ მაშინ, როცა გლობალური ფინანსური და ეკონომიკური კრიზისის გამო საბანკო სისტემას შეექმნა სირთულეები (Skidelsky, 2018b). საყურადღებოა, რომ ბიტკოინის შემოღებამდე ჯერ კიდევ ათი წლით ადრე, ანუ 1999 წელს იწინასწარმეტყველა ეკონომიკაში ნობელის პრემიის ლაურეატმა მილტონ ფრიდმენმა (Cawrey, 2014; Самсон, 2017).

მიუხედავად იმისა, რომ არავინ იცის ბიტკოინის ოფიციალურად გამოცხადებული გამომგონებელი სატოში ნაკამოტო (Satoshi Nakamoto) ამ სახელით და გვარით

[3] უკეთეს შემთხვევაში, საუბარია არა რაიმე ახალ ეკონომიკურ თეორიაზე, არამედ იმაზე, რომ კვლავ კეინსიანიზმი იქნეს გამოყენებული (Krugman, 2012; Кругман, 2013), რასაც, რა თქმა უნდა, თავისი მომხრეებიც ჰყავს (მაგალითად, Рязанов, 2014)), თუმცა არანაკლებ ყურადსაღებია ის არგუმენტებიც, რომელთა თანახმადაც ახალი კეინზიანელი მაკროეკონომისტებიც (New Keynesian macroeconomists) არანაკლებ უსუსურნი აღმოჩნდენ 2000–იანი წლების გლობალური ეკონომიკური კრიზისის წინაშე (Skidelsky R. (2018).

მართლა არსებობს თუ არა და, რაც მთავარია, ბუნდოვანია კრიპტოვალუტის ემისიის ეკონომიკური მექანიზმი (Shiller, 2018), კრიპტოვალუტა წლითი წლობით სულ უფრო პოპულარული ხდება, რაც, უწინარეს ყოვლისა, მისი ფასის ზრდაში აისახა. კითხვაზე, თუ რატომ ყიდულობენ ბიტკოინს, რატომ დაფიქსირდა მასზე მზარდი მოთხოვნა, ჯოზეფ სტიგლიცი სამართლიანად პასუხობს, რომ ეს გამოიწვია მისმა გასაიდუმლოებულმა ხასიათმა (Golstein, 2018), რაც ასევე იძლევა კანონის გვერდის ავლის საშუალებას (Myers, 2017).

ბიტკოინის (თუ სხვა კრიპტოვალუტის) გასაიდუმლოებულმა ხასიათმა ის აქცია კრიმინალური სამყაროსთვის ფინანსური ოპერაციების განხორციელების საუკეთესო საშუალებად და შექმნა იმის შესაძლებლობა, რომ კრიპტოვალუტა პოლიტიკურმა აგრესორებმა მასობრივი განადგურების ფინანსურ იარაღად გამოიყენონ (James, 2018). ამ კუთხით საინტერესოა რუსეთის გამოცდილება, რომელიც შვიდი წლის განმავლობაში ოფიციალურად დევნიდა ბიტკოინს, თუმცა 2017 წლიდან გამოვიდა წინადადებით, ფართოდ გამოიყენოს კრიპტოვალუტა და არც ის გამორიცხა, რომ გამოუშვას ბიტკოინის კონკურენტი საკუთარი კრიპტოვალუტა; კრიპტოვალუტის ლეგალიზაციით მოსკოვს, სულ ცოტა, უნდა გვერდი აუაროს „მაგნიცკის აქტით" (the Magnitsky Act) დაწესებულ ფინანსურ შეზღუდვებს (Johnson, 2017).

ჯოზეფ სტიგლიცის აზრით, კრიპტოვალუტა უნდა აიკრძალოს (Bach, 2017), გამოცხადდეს კანონგარეშედ (Myers, 2017). მიუხედავად ამისა, იაპონიამ ბიტკოინს მიანიჭა კანონიერი საგადამხდელო საშუალების სტატუსი, რითაც აშკარად დააფიქსირა პრეტენზია, რომ გადაიქცეს ფინანსური ტექნოლოგიების გლობალურ ცენტრად (Rogoff, 2017).

ხაზგასასმელია, რომ მსოფლიოს წამყვანი ეკონომისტებისთვის ბიტკოინი და, ზოგადად, კრიპტოვალუტა არასანდო ფინანსური ინსტრუმენტია. მაგალითად, ნობელის პრემიის ლაურეატი პოლ კრუგმანი (Paul Krugman) მიიჩნევს, რომ ბიტკოინი (ისევე, როგორც ნებისმიერი სხვა კრიპტოვალუტა) ბუშტია[4] (Самаева, 2017). რადგანაც კრიპტოვალუტის ფასი იზრდება ახალი მომხმარებლების სისტემაში ჩართვის ხარჯზე, ამიტომ კრიპტოვალუტა იძენს ფინანსური პირამიდის, ანუ პონცის სქემის (Ponzi scheme) ხასიათს (Sheng, Geng, 2017). მიუხედავად ამისა, ზოგიერთი ეკონომისტისთვის ძნელად წარმოსადგენია, რა მომავალი ელის ბიტკოინს (Baker, 2018) ან არ იცის,რა ჯობია, ურჩიოს დაინტერესებულ პირებს, იყიდონ თუ არ იყიდონ ბიტკოინი, რადგანაც მისი ყიდვა თურმე იგივეა, რაც ლატარეის ბილეთის ყიდვა (Turner, 2018). არიან ისეთი ეკონომისტებიც, რომელთათვისაც ყველაზე დიდი პრობლემა ისაა, რომ თურმე ბიტკოინის ღირებულების ნახტომისებურმა ვარდნამ შესაძლოა დაანგრიოს რწმენა ბაზრების ეფექტიანობის შესახებ (Quiggin, 2018). ყველაზე მოულოდნელად კი, სავარაუდოდ, უნდა ჩაითვალოს საერთაშორისო სავალუტო ფოდის მმართველი დირექტორის ქრისტინე ლაგარდის (Christine Lagarde) მიერ გამოთქმული ოპტიმიზმი კრიპტოვალუტის მომავალთან დაკავშირებით (Lagarde, 2017), რაც, ჩემი აზრით, უფრო ემოციური ხასიათისაა, ვიდრე პროფესიული ეკონომიკური დატვირთვის მქონე. ამ ფონზე სულაც არ არის გასაკვირი, ლიბერტარიანელების მხრიდან ბიტკოინის მიმართ პოზიტიური დამოკიდებულების არსებობა (Cox, 2013).

ცალკე თემაა ბიტკოინის შექმნის ტექნოლოგია, რომელიც ეფუძნება ბლოკჩეინს. ზოგიერთი თვლის, რომ ბლოკჩეინს კრიპტოვალუტასთან შედარებით დიდი მომავალი აქვს (მაგალითად, Rogoff, 2017), თუმცა არიან სკეპტიკოსები, რომლებიც მიიჩნევენ, რომ მისი შესაძლებლობები შეზღუდულია (Roubini, 2018; Roubini, Byrne, 2018).

ანგარიშგასაწევია ის გარემოებაც, რომ ბიტკოინის გამოშვება საჭიროებს მძლავრ კომპიუტერულ სიმძლავრეებს და ენერგიის იაფ წყაროს (მაგალითად, James, 2018; Popper, 2018). პროგნოზის თანახმად, 2020 წელს ბიტკოინები მოიხმარენ უფრო მეტენერგიას, ვიდრე მსოფლიო მოიხმარდა 2017 წლის ბოლოს (Jezard, 2017). ეს იმას ნიშნავს, რომ სულ მალე ვირტუალური ვალუტა სერიოზულ ენერგეტიკულ პრობლემებს შეუქმნის მთელ მსოფლიოს.

სამწუხაროდ, საკმაოდ დიდი დრო გავიდა მას შემდეგ, რაც ეკონომისტებმა მეტ-ნაკლებად სერიოზული ყურადღება დაუთმეს კრიპტოვალუტას, თუმცა ის, განსაკუთრებით კი ბიტკოინი, დღეისათვის უკვე საკმაოდ გავრცელდა მთელ მსოფლიოში. სამართლიანობა მოითხოვს, აღინიშნოს, რომ უკვე გამოჩნდა პირველი პუბლიკაციები, რომელთა მიზანია, ამ სფეროში დაგროვილი გამოცდილების გაანალიზება (მაგალითად, Salman, Razzaq, 2018), ან შედარებით გასაგები ენით ამ პრობლემის მკითხველთა ფართო ფენებისთვის ახსნა (მაგალითად, Винья, Кейси, 2018; Тарасов, Попов, 2018). სამწუხაროა, რომ კრიპტოვალუტა ისეა მოდებული მსოფლიოს ბევრ ქვეყანას[5], რომ ეკონომიკურ მეცნიერებას შესაბამისი ფენომენი სრულად ჯერაც არ შეუსწავლია. ეკონომიკური მეცნიერებისთვის არასახარბიელო ფაქტია, რომ მხოლოდ მაშინ, როცა პირველი ბიტკოინის გამოშვების შემდეგ თითქმის ათი წელია გასული, ეკონომისტებმა, როგორც იქნა, მეტ-ნაკლებად სერიოზულად მიაქციეს კრიპტოვალუტის პრობლემას ყურადღება.

## ახალი პარადიგმის ძიებისათვის

ჩემი აზრით, ყველაზე დიდი პრობლემა, რომელიც დამახასიათებელია თანამედროვე ეკონომიკური მეცნიერე-

[4] ეკონომიკაში ბუშტის პრობლემა არ არის ახალი. ის განსაკუთრებით მწვავე გახდა იაპონიაში გასული საუკუნის 80-90-იან წლებში (მაგალითად, Barsky, 2011;Wood, 2006).

ბისათვის, არის რეალური ადამიანის უგულებელყოფა, რაც, როგორც წესი, მისი მხოლოდ ყველაზე გამარტივებული მოდელით – ადამ სმითისეული (Adam Smith) homo economicus–ის („ეკონომიკური ადამიანის“) ჩანაცვლების გზით ხდება. საბაზრო ეკონომიკის ელემენტარულ და თანაც ძალზე გამარტივებულ კანონზომიერებათა ასახსნელად homo economicus–ის მოდელი სავსებით საკმარისია. თუმცა ის საკმაოდ შორსაა რეალური ადამიანისათვის დამახასიათებელი ქცევისაგან.

ეკონომისტებისთვის უკვე დიდი ხანია აქტუალური გახდა ბუნებრივი და ხელოვნური ადამიანის თანაფარდობის პრობლემა. ეკონომიკაში ნობელის პრემიის ლაურეატი ჯეიმს ბიუკენენი (James Buchanan) სამართლიანად აღნიშნავდა, რომ ადამიანს თავისუფლება უნდა არა იმიტომ, რომ მისი სარგებლიანობის მაქსიმიზაციას მიაღწიოს (რაც ხელოვნური ადამიანის მიზანია), არამედ იმისთვის, რომ იყოს ისეთი ადამიანი, როგორიც მას უნდა, რომ იყოს (Buchanan,1979, p. 112).

ეკონომიკურ კვლევაში ბუნებრივი ადამიანის ხელოვნურით ჩანაცვლების აშკარა მოწინააღმდეგეები ამტკიცებენ, რომ homo economicus–ი დასრულდა (Brockway, 1995), რომ homo economicus–ი მოკვდა (Tittenbrun, 2013).

ნიშნავს ეს იმას თუ არა, რომ ეკონომისტებმა საერთოდ უარი თქვან homo economicus–ის მოდელის გამოყენებაზე? ჩემი აზრით – არა, რადგანაც კვლევის ცალკეული მიზნებისთვის ადამიანის ამ გამარტივებულმა მოდელმაც შესაძლოა, საინტერესო შედეგი მოგვცეს. მაგალითად, ადამიანისეული ფაქტორის ტრანსფორმაციის გამოყენებით საბაზრო ეკონომიკაზე პოსტკომუნისტური გადასვლის პროცესის აღწერისათვის ეს პროცესი შეიძლება განხილულ იქნეს, როგორც homo sovieticus–ის („საბჭოთა“ ადამიანის) homo economicus–ად ტრანსფორმაციის პროცესი, რის შედეგადაც იკვეთება ადამიანის ახალი მოდელი – homo transformaticus–ი („გარდამავალი ადამიანი“) (Papava, 1996, pp. 260-264). საყურადღებოა, რომ homo transformaticus–ის მოდელი უფრო ახლოსაა რეალურ ადამიანთან, ვიდრე ცალკე აღებული homo economicus-ის და homo sovieticus-ის მოდელები, რადგანაც ამ უკანასკნელთა დამახასიათებელი ნიშნები ერთადაა ასახული homo transformaticus-ში. თუმცა ეს უკანასკნელი რეალური ადამიანისაგან მაინც აშკარად დაშორებულია.

მაშასადამე, ეკონომისტების ერთ–ერთი უმნიშვნელოვანესი ამოცანაა, რომ ადამიანის ის მოდელი, რომელიც გამოიყენება მათ კვლევაში, რაც შეიძლება დაახლოებული იყოს რეალურ ადამიანთან (Капелюшников, 2018, с. 121). ეს შესაძლებელი გახდება, თუ ეკონომისტები თავიანთი კვლევით არსენალს გაამდიდრებენ სხვა სოციალურ მეცნიერებათა (კერძოდ, ფილოსოფიის, ფსიქოლოგიის, სამართლის, პოლიტოლოგიის) კვლევის ინსტრუმენტებით (მაგალითად, Bedianashvili, 1995).

ის, რომ ეკონომიკურ პრაქტიკასა და ეკონომიკურ მეცნიერებას შორის სერიოზული ნაპრალია გაჩენილი, დღეს უკვე საკამათო არ არის. მთავარია, იმ პრობლემის გამოკვეთა, რომლის გადაწყვეტის გარეშეც ეს ნაპრალი არ ამოივსება. ძნელია, არ დაეთანხმო ცნობილი ბრიტანელი ეკონომისტის რობერტ სკიდელსკის (Robert Skidelsky) მოსაზრებას, რომ დღეს ეკონომიკურ მეცნიერებაში გაბატონებულია გამარტივებული მიდგომა, რომლის თანახმადაც ეკონომიკა გაიგივებულია „მანქანასთან“ (თუნდაც რთულ მანქანასთან), რომლის აღწერაც მათემატიკის გამოყენებით სულაც არ არის შეუძლებელი; ამის შედეგად კი თანამედროვე ეკონომისტები „განსწავლულ იდიოტებს“ (*idiots savants*) დაემსგავსნენ (Skidelsky, 2016). ის ასევე აღნიშნავს, რომ, სამწუხაროდ, დღეს მომავალ ეკონომისტებს არ ასწავლიან ფილოსოფიას, ფსიქოლოგიას, ისტორიას და პოლიტოლოგიას, რის გამოც თანამედროვე ეკონომისტების ცოდნა უმთავრესად მხოლოდ ეკონომიკური მოდელებით შემოიფარგლება (Skidelsky, 2016). ეს კი მნიშვნელოვნად აღარიბებს იმ სამეცნიერო ენას, რომლითაც სარგებლობენ ეკონომისტები.

არაერთი საინტერესო კვლევა ეძღვნება სინამდვილესთან სამეცნიერო ენის მიმართებას (მაგალითად, Devitt, Sterelny, 1999; Marsonet, 1995; Ким, Блажевич, 1998). ცნობილია, რომ არსებული სამეცნიერო ენის საფუძველზე ხდება სინამდვილის შესწავლა, რის შედეგადაც, თავის მხრივ, სამეცნიერო ენა კიდევ უფრო მდიდრდება.

რამდენადაც, როგორც ზემოთ აღინიშნა, ეკონომიკა რთულ მანქანასთანაა გაიგივებული, ეკონომიკური მეცნიერების ენა ბევრად უფრო მარტივია, ვიდრე საჭიროა ეკონომიკური სინამდვილის შესასწავლად. მართალია, მათემატიკის გამოყენება, ერთი მხრივ, აძლიერებს (უფრო ზუსტად კი, აღრმავებს) ეკონომიკური სინამდვილის კვლევას, თუმცა იმავდროულად, კვლევის მხოლოდ მათემატიკით შემოფარგვლა ავიწროებს სინამდვილის მრავალფეროვნების მეტ–ნაკლებად სრულყოფილად ასახვის შესაძლებლობას. ეს კი სულაც არ არის გასაკვირი, რადგან თავად მათემატიკა არ არის იმდენად სრულყოფილი, რომ ადეკვატურად ასახოს მთელი სოციალური სფერო.

[5] საყურადღებოა, რომ ბიტკოინი ძალზე პოპულარულია საქართველოში, თუმცა, საბედნიეროდ, ოფიციალურად ის არ წარმოადგენს კანონიერ საგადამხდელო საშუალებას (North, 2018; Sputnik, 2018). აქვე ისიც უნდა აღინიშნოს, რომ ქართულ მედიაში საკმაოდ ხშირად გვხდება ბიტკოინის და ზოგადად კრიპტოვალუტის მიმართ აშკარად კრიტიკული დამოკიდებულების გამომხატველი პუბლიკაციები (მაგალითად, დავითაია, 2017; კვირკველია, 2017; ipress.ge, 2018). საქართველოს ენერგეტიკული სექტორისთვისაც ძალზედ მნიშვნელოვანია ბიტკოინის მოპოვებაზე დახარჯული ელექტროენერგიის მზარდი ოდენობა (ჩეჩელაშვილი, 2018ა, 2018ბ). ამასთან ერთად, ისიც გასათვალისწინებელია, რომ, სამწუხაროდ, კრიპტოვალუტის პრობლემის მეცნიერული კვლევა არც ქართველი ეკონომისტებისთვისაა ჯერჯერობით პრიორიტეტული.

ცალკე პრობლემაა ეკონომეტრიკული გაანგარიშებებით გატაცება, რაც დღეისათვის პრაქტიკულად აღიარებულია ჭეშმარიტების კრიტერიუმად. მან კი შექმნა „ეკონომეტრიკორწმენის" («эконометриковерие») ფენომენი, როცა ითვლება, რომ თუ ეკონომეტრიკული გათვლების შედეგები ეწინააღმდეგება ამა თუ იმ თეორიას, ეს მით უარესი სწორედ ამ თეორიისათვისაა (Капелюшников, 2018, с. 114).

ეკონომიკური სინამდვილის (ანუ „ეკონომიკური მანქანის") შესწავლისადმი გამარტივებული მიდგომა ყველაზე ნათლად აისახება იმდაშვებებში (ანუ პირობითობებში), რომლებსაც შეგნებით თუ შეუგნებლად იყენებენ ეკონომისტები კვლევის დროს. ყოველგვარი ასეთი დაშვება კი ამარტივებს სინამდვილეს, რადგან მკვლევარი ყურადღებას ამახვილებს მხოლოდ რომელიღაც ფაქტორის (ან ფაქტორთა ჯგუფის) შესწავლაზე, სხვა ფაქტორების ცვლილების გამორიცხვის პირობებში. ასეთი მიდგომა ნოყიერ ნიადაგს ქმნის მათემატიკის გამოყენებისათვის და მკვლევარს უადვილებს კონკრეტული პრობლემის მეტ-ნაკლებად სიღრმისეულად შესწავლას; ამასთან, ღიად ტოვებს საკითხს ხსენებული დაშვებების გამო, თუ შესწავლილი კანონზომიერება რამდენად საკმარისია არსებული, ბევრად უფრო მრავალფეროვანი სინამდვილის სწორად აღქმისათვის (Rodrik, 2015a; Родрик, 2017).

იმის ინდიკატორი, თუ რომელიმე კონკრეტული დაშვება რამდენად შეგნებულად გაითვალისწინა მკვლევარმა, არის „ჯადოსნური" სიტყვათწყობა – "ceritas paribas", ანუ „სხვა თანაბარ პირობებში" ("all other things remaining eqal"), რაც კვლევის გაცნობისას მკითხველს აუწყებს, რომ სინამდვილე გამარტივებულია.

ნიშნავს თუ არა ეს, რომ ეკონომისტებმა კვლევისას ამ ჯადოსნურ სიტყვათწყობაზე უნდა თქვან უარი ან უარყონ ეკონომიკაში მათემატიკური მეთოდების გამოყენება? რა თქმა უნდა – არა! მათ გარეშე ეკონომიკური სინამდვილის შემეცნება საერთოდ შეუძლებელი იქნება. მთავარია, რომ ასეთი კვლევის შედეგები დასრულებულად არ ჩაითვალოს და რომ კვლევა გაგრძელდეს ფილოსოფიის, ფსიქოლოგიის, სამართლის, ისტორიის, გეოგრაფიის და პოლიტოლოგიის მეცნიერებათა მიღწევების გამოყენებითაც. რა თქმაუნდა, არც ერთ შემთხვევაში უარი არ უნდა ეთქვას მათემატიკის გამოყენებას. პირიქით, მათემატიკასთან ერთად ხსნებულ სოციალურ მეცნიერებათა მეთოდების გამოყენება აშკარად გაამდიდრებს ეკონომიკური მეცნიერების ენას. სხვა სიტყვებით რომ ითქვას, ეკონომიკურ მეცნიერებაში არსებული კრიზისული ვითარების დასაძლევად აუცილებელია, რომ კვლევა ჩატარდეს მეცნიერების ზემოხსენებული დარგების მიჯნაზე (interdisciplinary research).

მაგალითისთვის შეიძლება მოვიყვანოთ სოციალურ მეცნიერებათა ახალი, პრაქტიკულად ამჟამად ჩამოყალიბებადი მიმართულება – *გეოეკონომიკა* (Gasimli, 2015; Kvinikadze, 2017; SolbergSoilen, 2012; Дергачев, 2002; Кочетов, 1999), რომელიც ჯერჯერობით ვერ გახდა ეკონომისტების ინტენსიური მეცნიერული კვლევის საგანი. სამწუხაროდ, გეოეკონომიკა ეკონომისტების უშუალო სამეცნიერო ინტერესებში დღემდე არ შესულა და მისი კვლევა უმთავრესად პოლიტიკური მეცნიერების წარმომადგენელთა და საერთაშორისო ურთიერთობათა შემსწავლელთა პრეროგატივად ითვლება. თუმცა, ამა თუ იმ ქვეყნისათვის სწორედ გეოეკონომიკა იძლევა არაერთი კონკრეტული ეკონომიკური (და არა მარტო ეკონომიკური) პრობლემის გადაწყვეტის გასაღებს.

ცალკე პრობლემაა არსებული დაპირისპირება სხვადასხვა ეკონომიკურ თეორიას შორის, რის გამოც კითხვა, თუ ზოგადად რომელი ეკონომიკური თეორიაა სწორი, ნაკლებად კონსტრუქციულია. როგორც ხაზვაშია აუცილებელი დასახაზი ობიექტის სხვადასხვა რაკურსით წარმოდგენა, ისე შეიძლება შევთანხმდეთ, რომ სხვადასხვა ეკონომიკური თეორია ერთი და იმავე ეკონომიკური სინამდვილის სხვადასხვა რაკურსით ასახვაა და ამ სინამდვილის ცვლილების კვალობაზე შეიძლება ერთი რომელიმე ეკონომიკური თეორია უფრო ადეკვატურად ასახავდეს პრობლემას, ვიდრე სხვა დანარჩენი.

აქედან გამომდინარე, ჩემი აზრით, ეკონომიკური მეცნიერების განვითარების თანამედროვე ეტაპზე განსაკუთრებით მნიშვნელოვანია სხვადასხვა ეკონომიკურ თეორიებს შორის საერთო კომპონენტის თუ კომპონენტების გამოყოფა, რაც ამ თეორიების სინთეზის საშუალებას მოგვცემს (Hsieh, Magnum, 1986). ამის ერთ-ერთ თვალსაჩინო მაგალითს წარმოადგენს „მიწოდების თეორიის" (*Supply-Side economics*) და კეინზიანურ თეორიასთან (*Keynesian economics*) სინთეზი (მაგალითად, Ananiashvili, Papava, 2014; Langdana, 2010). ასევე მნიშვნელოვანია ინტეგრირებული ეკონომიკური თეორიების განვითარება, რაც უფრო ეკონომიკურ სინამდვილესთან უფრო ადეკვატური დასკვნების გაკეთების საშუალებას იძლევა (მაგალითად, Tuerck, 2015).

რა თქმა უნდა, აქ მოყვანილია ეკონომიკურ მეცნიერებაში არსებული კრიზისის დაძლევის მხოლოდ ძირითადი გზები. მაგრამ თუნდაც მათი რეალიზაციის მიმართულებით გადადგმული ნაბიჯები, ჩემი აზრით, აშკარად დაემჩნევა კვლევის შედეგებს.

აქვე აღსანიშნავია ერთი გარემოება – რამდენად შეესატყვისება ეკონომიკური მეცნიერების მიღწევები სხვადასხვა ქვეყნის მთავრობათა მიერ გატარებულ ეკონომიკურ პოლიტიკას, რაც, ვფიქრობთ, ცალკე საკვლევ თემას წარმოადგენს.

## დასკვნები

დღეს არავის ეპარება ეჭვი, რომ ეკონომიკური მეცნიერება კრიზისულ მდგომარეობაშია. სწორედ ამიტომაა, რომ ეკონომიკსი დამაკმაყოფილებლად ვერ ასახავს ეკონო-

მიკურ სინამდვილეს და ეკონომიკურ მეცნიერებას, უკეთეს შემთხვევაში, უკვე მომხდარი ეკონომიკური მოვლენის ინტერპრეტაცია თუ ძალუძს.

შეიძლება ითქვას, რომ მას შემდეგ, რაც „დიდი დეპრესიის" პირობებში ჯონ მეინარდკეინზმა თავისი ცნობილი თეორია შექმნა, ხოლო გასული საუკუნის 70-იან წლებში განვითარებულმა სტაგფლაციამ მილტონ ფრიდმენის მონეტარიზმის განვითარებას მისცა ბიძგი, რაიმე განსაკუთრებით მნიშვნელოვანი ეკონომიკური თეორია, რომელსაც დიდი პრაქტიკული მნიშვნელობა ექნებოდა, სამწუხაროდ, არ შექმნილა. 2007-2009 წლებში განვითარებულმა გლობალურმა ფინანსურ-ეკონომიკურმა კრიზისმა კიდევ ერთხელ წარმოაჩინ აეკონომიკური მეცნიერების სუსტი მხარეები და, რაც კიდევ უფრო მნიშვნელოვანია, ამ კრიზისის გაკვეთილები არანაირად არ ასახულა ეკონომიკური მეცნიერების განვითარებაზე.

ეკონომიკური მეცნიერების კრიზისულ მდგომარეობაში ყოფნის ერთ-ერთი თვალსაჩინო მაგალითია თანამედროვე მსოფლიოში განვითარებული კრიპტოვალუტით გატაცების ციებ-ცხელება, რაც პრაქტიკულად ჯერ ვერგახდა ეკონომიკური მეცნიერების კვლევის ობიექტი.

ეკონომიკურ მეცნიერებაში არსებული კრიზისული სიტუაციის დასაძლევად განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება კვლევაში ადამიანისეული ფაქტორის წინ წამოწევას. დღეისათვის აშკარად არასაკმარისია ადამიანის მხოლოდ homo economicus-ის ძალზე გამარტივებული მოდელით ოპერირება. აუცილებელია, ეკონომიკურ კვლევაში სულ უფრო მრავალფეროვნად იქნეს წარმოჩენილი ადამიანისეული ფაქტორი, რაც სოციალურ მეცნიერებათა სხვა დარგების (ფილოსოფია, ფსიქოლოგია, სამართალი, პოლიტოლოგია) მიღწევათა კომპლექსური გამოყენებითა აშესაძლებელი.

ეკონომიკურ მეცნიერებას განვითარების უდიდეს სტიმულს მისცემს მეცნიერების სხვადასხვა დარგის (არა მარტო მათემატიკა, არამედ ფილოსოფია, ფსიქოლოგია, სამართალი, ისტორია, გეოგრაფია, პოლიტოლოგია) შესაყარზე კვლევა. ამან მნიშვნელოვნად უნდა შეასუსტოს ეკონომისტების მიერ კვლევის ტრადიციულად გამოყენებული მიდგომა, რაც გამოიხატება სიტყვათწყობაში – „სხვა თანაბარ პირობებში". ყოველ ცალკეულ შემთხვევაში ამ სიტყვათწყობაში ნაგულისხმევი ე.წ. „უცვლელი" ფაქტორების თუნდაც ოდნავ შემცირება კიდევ უფრო რეალისტურს გახდის ეკონომისტების მიერ ჩატარებული კვლევის შედეგებს.

თავად ეკონომიკურ თეორიებს შორის დაპირისპირების ნაცვლად უმჯობესია, ეკონომისტთა ყურადღება გამახვილდეს იმ საერთო პოზიციების მოძებნაზე, რაც ხელს შეუწყობს ამ თეორიების სინთეზს. ეკონომიკური მეცნიერების განვითარების ამ გზას აქვს მკაფიოდ გამოხატული კონსტრუქციული ხასიათი.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. ასათიანი რ. (2013). ზოგადი ეკონომიკური თეორია და მისი სწავლების აღდგენის აუცილებლობა: საკითხის დასმის წესით. თბილისი: „სიახლე".
2. ბომოლი უ., ბლაინდერი ა. (2006). ეკონომიკსი: პრინციპები და პოლიტიკა. თბილისი: გამომცემლობა „ტექნიკური უნივერსიტეტი".
3. დავითაია ზ. (2017). „თემურ ბასილია: ბიტკოინი არის ახალი პირამიდა, რომელშიც ჩართულნი არიან მასები და იგი შესაძლოა, ხუხულასავით დაინგრეს!" *sazogadoeba.ge,* 4 ოქტომბერი, <http://www.sazogadoeba.ge/index.php?post_id=2638>.
4. თოქმაზიშვილი მ. (2018). „გლობალური ეკონომიკური კრიზისი და ეკონომიკური მეცნიერება". გლობალიზაცია და ბიზნესი, № 5.
5. ipress.ge (2018). „უორენ ბაფეტი: კრიპტოვალუტას კოლაფსი ელოდება". ბანკები და ფინანსები, 11 იანვარი, <http://bfm.ge/%E1%83%A3%E1%83%9D%E1%83%A0%E1%83%94%E1%83%9C-%E1%83%91%E1%83%90%E1%83%A4%E1%83%94%E1%83%A2%E1%83%98-%E1%83%99%E1%83%A0%E1%83%98%E1%83%9E%E1%83%A2%E1%83%9D%E1%83%95%E1%83%90%E1%83%9A%E1%83%A3/>.
6. კვირკველია კ. (2017). „ბიტკოინში ინვესტირების გამო, ბრიტანეთში მოსახლეობას გარდაუვალი ფინანსური დანაკარგის შესახებ აფრთხილებენ". *bpn,* 18 დეკემბერი, <https://bpn.ge/finansebi/41009-bitkoinshi-investirebis-gamo-britanethshi-mosakhleobas-gardauvali-finansuri-danakargis-shesakheb-afrthkhileben.html?lang=ka-GE>.
7. ღლიაშვილი პ. (2017). ეკონომიკური მოღვაწეობა: სისტემური ანალიზი. თბილისი: „სიახლე".
8. მენქიუ გ. (2008). ეკონომიკის პრინციპები. თბილისი: „დიოგენე".

9. მექვაბიშვილი ე. (2018). გლობალიზაციის ეპოქის ფინანსური კრიზისები და საქართველოს ეკონომიკა. თბილისი: „ინტელექტი“.
10. პაპავა ვ. (1991). „თეორიული ეკონომიკის საკითხისათვის“. ეკონომიკა, № 7-8.
11. პაპავა ვ., ახმეტელი რ., ლეიაშვილი პ., ულუმბერაშვილი ნ. (1993). საბაზრო ეკონომიკის საფუძვლები (თეორიული ეკონომიკა). თბილისი: „ეკონომიკური განათლება“.
12. სამუელსონი პ. ა., ნორდჰაუსი ვ. დ. (2000). ეკონომიკა. ოთხ ტომად. თბილისი: „სამშობლო“.
13. ფიშერი ს., დორბუში რ., შმალენზი რ. (1997). ეკონომიკა. ოთხ ტომად. თბილისი: „სამშობლო“.
14. ჩეჩელაშვილი ვ. (2018ა). ელექტროენერგიით ვაჭრობა: 2016 წლის წარმატებები, 2017 წლის რეალობა და შემდგომი პერსპექტივები - Bitcoin–ის გავლენა (ნაწილი პირველი). რონდელის ბლოგი, 12 მარტი, <https://www.gfsis.org/ge/blog/view/802>.
15. ჩეჩელაშვილი ვ. (2018ბ). ელექტროენერგიით ვაჭრობა: 2016 წლის წარმატებები, 2017 წლის რეალობა და შემდგომი პერსპექტივები - Bitcoin–ის გავლენა (ნაწილი მეორე). რონდელის ბლოგი, 26 მარტი, <https://www.gfsis.org/ge/blog/view/811>.
16. Ananiashvili I., Papava V. (2014). Laffer-Keynesian Synthesis and Macroeconomic Equilibrium. New York, Nova Science Publishers.
17. Bach N. (2017). “This Nobel Prize-Winning Economist Says Bitcoin Should be Banned.” Fortune, November 30, <http://fortune.com/2017/11/30/economist-joseph-stiglitz-bitcoin-should-be-outlawed/>.
18. Baker D. (2018). “Tesla, Amazon, Bitcoin, Efficient Markets and FTT.” WEA Commentaries, Vol. 8, No. 1, February, <https://www.worldeconomicsassociation.org/newsletterarticles/bitcoin-efficient-markets/>.
19. Barsky R. (2011). “The Japanese Asset Price Bubble: A Heterogeneous Approach.” In: Japan’s Bubble, Deflation, and Long-term Stagnation, K. Hamada, A. K. Kashyap, D. E. Weinstein, eds. Cambridge: The MIT Press.
20. Becker G. S., Becker G .N. (1997). The Economics of Life. From Baseball to Affirmative Action to Immigration, How Real World Issues Affect Our Everyday Life. New York: McGrow-Hill.
21. Bedianashvili G. (1995). State, Power Structure and Socio-Economic Reforming of Society. Tbilisi: Metsniereba.
22. Birks S. (2016).40 Critical Pointers for Students of Economics. London: College Publications.
23. Bookstaber R. (2017). The End of Theory. Financial Crises, the Failure of Economics, and the Sweep of Human Interaction. Princeton: Princeton University Press.
24. Brockway G. P. (1995). The End of Economic Man. New York: W. W. Norton and Co.
25. Buchanan J. M. (1979). What Should Economists Do? Indianapolis: Liberty Fund.
26. Cawrey D. (2014). “How Economist Milton Friedman Predicted Bitcoin.” CoinDesk, March 5, <https://www.coindesk.com/economist-milton-friedman-predicted-bitcoin/>.
27. Cox J. (2013). Bitcoin and Digital Currencies: The New World of Money and Freedom. Baltimore: Laissez Faire Books.
28. Davies H. (2010). The Financial Crisis: Who is to Blame? Cambridge: The Polity Press.
29. Devitt M., Sterelny K. (1999). Language and Reality: An Introduction to the Philosophy of Language. Oxford, UK: Wiley-Blackwell.
30. Di Muzio T., Noble L. (2017). “The Coming Revolution in Political Economy: Money Creation, Mankiw and Misguided Macroeconomics.” Real-World Economics Review, Issue No. 80, <http://www.paecon.net/PAEReview/issue80/DiMuzioNoble80.pdf>.
31. El-Erian M. A. (2017). ”The Lost Lesson of the Financial Crisis.” Project Syndicate, February 2, <https://www.project-syndicate.org/commentary/lost-lessons-of-the-financial-crisis-by-mohamed-a--el-erian-2017-08>.
32. Fischer S., Frankel J. (1992). ”Macroeconomic Issues of Soviet Reform”. American Economic Review, Vol. 82, May.
33. Fox J. (2009). The Myth of the Rational Market: A History of Risk, Reward, and Delusion on Wall Street. New York: Harper Business.
34. Fullbrook E. (2016).Narrative Fixation in Economics. London: College Publications.
35. Gasimli V. (2015). Geo-economics. Eskişehir: Anadolu University, <http://sam.az/uploads/PDF/Geo-Economic.pdf>.
36. Golstein S. (2018). “Nobel Laureate Stiglitz: “Why Do People Want Bitcoin?”.” Finance Magnates, January 24, <https://www.financemagnates.com/cryptocurrency/news/nobel-laureate-stiglitz-people-want-bitcoin/>.
37. Heath J. (2010). Economic without Illusions. Debunking the Myths of Modern Capitalism. New York: Broadway Books.
38. Heilbroner R., Milberg W.(1996). The Crisis of Vision in Modern Economic Thought. Cambridge: Cambridge University Press.
39. Hey D. eds. (1992). The Future of Economics, D.Hey eds. Oxford: Blackwell.
40. Hicks R. E., Klages W. J., Raffa F. A., eds. (1971). Economics: Myth, Method, or Madness? Selected Readings. Berkeley, CA: McCutchan Publishing Corporation.
41. Hill R., Myatt T. (2010). The Economics Anti-Textbook: A Critical Thinker’s Guide to Microeconomics. Halifax: Fernwood Publishing.

42. Hsieh C.-Y., Magnum S. L. (1986). A Search for Synthesis in Economic Theory. Armonk: M. E. Sharpe.
43. James H. (2018). "The Bitcoin Threat." Project Syndicate, February 2, <https://www.project-syndicate.org/commentary/bitcoin-threat-to-political-stability-by-harold-james-2018-02>.
44. Jezard A. (2017). "In 2020 Bitcoin will Consume More Power than the World does Today." World Economic Forum, December 15, <https://www.weforum.org/agenda/2017/12/bitcoin-consume-more-power-than-world-2020/>.
45. Johnson M. C. (2017). "Why Is the Kremlin Suddenly Obsessed With Cryptocurrencies?" The Daily Beast Company, August 5, <https://www.thedailybeast.com/why-is-the-kremlin-suddenly-obsessed-with-cryptocurrencies?ref=scroll>.
46. Kaletsky A. (2017). "A "Macroneconomic" Revolution?" Project Syndicate, July 19, <https://www.project-syndicate.org/commentary/replacement-market-fundamentalism-by-anatole-kaletsky-2017-07>.
47. Kanth R. K. (1997). Against Economics. Rethinking Political Economy. Aldershot: Ashgate.
48. Krugman P. (2012). End This Depression Now! New York: W. W. Norton & Company.
49. Krugman P. (2018). "Good Enough for Government Work? Macroeconomics Since the Crisis." Oxford Review of Economic Policy, Volume 34, Issue 1-2, January 5, <https://academic.oup.com/oxrep/article/34/1-2/156/4781811>.
50. Kvinikadze G. (2017). "Conceptualization of Geo-Economic Threats in Small Countries with Transition Economies." Economic and Regional Studies, Vol. 10, No. 3, <http://ers.edu.pl/OJS/index.php/erspl/article/view/315>.
51. Lagarde C. (2017). "Central Banking and Fintech—A Brave New World?" IMF Communications Department, September 29, <http://www.imf.org/en/News/Articles/2017/09/28/sp092917-central-banking-and-fintech-a-brave-new-world?cid=em-COM-123-35955>.
52. Langdana F. K. (2010). Macroeconomic Policy: Demystifying Monetary and Fiscal Policy. New York: Springer Sciece+Business Media.
53. Le Grand J., Bartlett W., eds. (1993).Quasi-Markets and Social Policy. Basingstoke, UK: Macmillan Press.
54. Leiashvily P. (2012). Economic Activity: Teleological Analysis. New York: Nova Science Publishers.
55. Lewis H. (2009). Where Keynes Went Wrong: And Why World Governments Keep Creating Inflation, Bubbles, and Busts. Mount Jackson: Axios Press.
56. Linder M., Sensat Jr. J. (1977a). Anti-Samuelson. Vol. One. Basic Ideological Concepts. Crises and Keynesianism. New York: The World Market, Urizen Books.
57. Linder M., Sensat Jr. J. (1977b). Anti-Samuelson. Vol. Two. Money and Credit. Value and Price Theory. Factors of Production. New York: The World Market, Urizen Books.
58. Mankiw N. G. (2004). Principles of Economics. Mason: South-Western College Publisher.
59. Marqués G. (2016). A Philosophical Framework for Rethinking Theoretical Economics and Philosophy of Economics. London: College Publications.
60. Marsonet M. (1995). Science, Reality, and Language. Albany, N.Y.: State University of New York Press.
61. McCloskey D.N. (2010). Bourgeois Dignity: Why Economics can't Explain the Modern World. Chicago: The University of Chicago Press.
62. Medina L., Schneider F. (2018). Shadow Economies Around the World: What Did We Learn Over the Last 20 Years? International Monetary Fund WP/18/17, January, <https://www.imf.org/en/Publications/WP/Issues/2018/01/25/Shadow-Economies-Around-the-World-What-Did-We-Learn-Over-the-Last-20-Years-45583>.
63. Mishan E. J. (1986). Economic Myths and the Mythology of Economics. Atlantic Highlands, NJ: Humanities Press International.
64. Myers J. (2017). "Joseph Stiglitz: Bitcoin ought to be outlawed." World Economic Forum, November 30, <https://www.weforum.org/agenda/2017/11/joseph-stiglitz-bitcoin-ought-to-be-outlawed/>.
65. North A. (2018). "How the Tiny Nation of Georgia Became a Bitcoin Behemoth." NPR, April 23, <https://www.npr.org/sections/parallels/2018/04/23/597780405/how-the-tiny-nation-of-georgia-became-a-bitcoin-behemoth>.
66. Offer A. (2016). "Nobel Economics Versus Social Democracy." Project Syndicate, October 10, <https://www.project-syndicate.org/commentary/economics-nobel-versus-social-democracy-by-avner-offer-2016-10?barrier=accessreg>.
67. Offer A., Söderberg G. (2016). The Nobel Factor: The Prize in Economics, Social Democracy, and the Market Turn. Princeton: Princeton University Press.
68. Paarlberg D. (1968). Great Myths of Economics. New York: The New American Library.
69. Papava V. (1996). "The Georgian Economy: From "Shock Therapy" to "Social Promotion"." Communist Economies & Economic Transformation, Vol. 8, No. 2,
70. Papava V. (2002). "On the Theory of Post-Communist Economic Transition to Market". International Journal of Social Economics, Vol. 29, No. 9-10.
71. Pilkington P. (2016). The Reformation in Economics. A Deconstruction and Reconstruction of Economic Theory. London: The Palgrave Macmillan.

72. Popper N. (2018). "There Is Nothing Virtual About Bitcoin's Energy Appetite." The New York Times, January 21, <https://www.nytimes.com/2018/01/21/technology/bitcoin-mining-energy-consumption.html?action=click&contentCollection=-Times%20Insider&module=RelatedCoverage&region=Marginalia&pgtype=article>.
73. Pressman S., ScottR. (2018). "Ten years after the crisis: a lost decade?" Real-World Economics Review, No. 83, March 26, <http://www.paecon.net/PAEReview/issue83/PressmanScott83.pdf>.
74. Quiggin J. (2018). "What Bitcoin Reveals About Financial Markets." The New York Times, February 8, <https://www.nytimes.com/2018/02/08/opinion/bitcoin-financial-markets.html?rref=collection%2Fsectioncollection%2Fopinion&action=click&-contentCollection=opinion&region=rank&module=package&version=highlights&contentPlacement=8&pgtype=sectionfront>.
75. Rodrik D. (2014). "The Perils of Economic Consensus."Project Syndicate,August 14<https://www.project-syndicate.org/commentary/dani-rodrik-warns-that-agreement-among-economists-can-create-an-illusion-of-certain-knowledge?utm_source=MadMimi&utm_medium=email&utm_content=Dani+Rodrik%3a+%22The+Perils+of+Economic+Consensus%22&utm_campaign=20140817_m121761177_Dani+Rodrik%3a+%22The+Perils+of+Economic+Consensus%22&utm_term=The+Perils+of+Economic+Consensus&barrier=accessreg>.
76. Rodrik D. (2015a). Economics Rules: The Rights and Wrongs of the Dismal Science. New York: W. W. Norton & Company.
77. Rodrik D. (2015b). "Economists vs. Economics." Project Syndicate, September 10, <https://www.project-syndicate.org/commentary/economists-versus-economics-by-dani-rodrik-2015-09?utm_source=Project+Syndicate+Newsletter&utm_campaign=be2a176f93-Sept_13_20159_5_2015&utm_medium=email&utm_term=0_73bad5b7d8-be2a176f93-93567601&barrier=accessreg>.
78. Rogoff K. (2017). "Crypto-Fool's Gold?" Project Syndicate, October 9, <https://www.project-syndicate.org/commentary/bitcoin-long-term-price-collapse-by-kenneth-rogoff-2017-10?utm_source=Project+Syndicate+Newsletter&utm_campaign=724ae23045-sunday_newsletter_15_10_2017&utm_medium=email&utm_term=0_73bad5b7d8-724ae23045-93567601>.
79. Roubini N. (2018). "Blockchain's Broken Promises." Project Syndicate, January 26, <https://www.project-syndicate.org/commentary/why-bitcoin-is-a-bubble-by-nouriel-roubini-2018-01>.
80. Roubini N., Byrne P. (2018). "The Blockchain Pipe Dream." Project Syndicate, March 5, <https://www.project-syndicate.org/commentary/blockchain-technology-limited-applications-by-nouriel-roubini-and-preston-byrne-2018-03>.
81. Sachs J. (1992). "Privatization in Russia: Some Lessons from Eastern Europe". American Economic Review, Vol. 82, May.
82. Salman A., Razzaq M. G. A. (2018). "Bitcoin and the World of Digital Currencies." In: Financial Management from an Emerging Market Perspective, G. Kucukkocaoglu, S. Gokten, eds. InTech, <https://www.intechopen.com/books/financial-management-from-an-emerging-market-perspective/bitcoin-and-the-world-of-digital-currencies>.
83. Sheng A., Geng X. (2017). "Barbarians at the Monetary Gate." Project Syndicate, August 30, <https://www.project-syndicate.org/commentary/bitcoin-cryptocurrencies-monetary-risk-by-andrew-sheng-and-xiao-geng-2017-08?utm_source=Project+Syndicate+Newsletter&utm_campaign=e8bef8a0bc-sunday_newsletter_3_9_2017&utm_medium=email&utm_term=0_73bad5b7d8-e8bef8a0bc-93567601>.
84. Shiller R. J. (2018). "The Old Allure of New Money." Project Syndicate, May 21, <https://www.project-syndicate.org/commentary/cryptocurrencies-scientific-narrative-by-robert-j--shiller-2018-05?utm_source=Project+Syndicate+Newsletter&utm_campaign=c4c50cbed2-sunday_newsletter_27_5_2018&utm_medium=email&utm_term=0_73bad5b7d8-c4c50cbed2-93567601>.
85. Skidelsky R. (2016). "Economists versus the Economy." Project Syndicate, December 23, <https://www.project-syndicate.org/commentary/mathematical-economics-training-too-narrow-by-robert-skidelsky-2016-12>.
86. Skidelsky R. (2018a). "How Economics Survived the Economic Crisis." Project Syndicate, January 18, <https://www.project-syndicate.org/commentary/why-no-intellectual-shift-in-economics-by-robert-skidelsky-2018-01?utm_source=Project+Syndicate+Newsletter&utm_campaign=6b6f82ce43-sunday_newsletter_21_1_2018&utm_medium=email&utm_term=0_73bad5b7d8-6b6f82ce43-93567601>.
87. Skidelsky R. (2018b). "Why Reinvent the Monetary Wheel?." Project Syndicate, May 23, <https://www.project-syndicate.org/commentary/cryptocurrencies-false-promise-by-robert-skidelsky-2018-05?utm_source=Project+Syndicate+Newsletter&utm_campaign=c4c50cbed2-sunday_newsletter_27_5_2018&utm_medium=email&utm_term=0_73bad5b7d8-c4c50cbed2-93567601>.
88. Söderbaum P. (2017). "Do We Need A New Economics for Sustainable Development?"Real-World Economics Review, Issue No. 80,<http://www.paecon.net/PAEReview/issue80/Soderbaum80.pdf>.
89. Solberg Søilen K. (2012). Geoeconomics. London: Bookboon, <https://bookboon.com/en/geoeconomics-ebook>.
90. Stiglitz J.E. (1992). "Another Century of Economic Science". In: The Future of Economics, D.Hey eds. Oxford: Blackwell.
91. Stiglitz J. E. (1996). Whither Socialism? Cambridge: The MIT Press.

92. Stiglitz J. (2010). "An Agenda for Reforming Economic Theory." YouTube, April 23, <https://www.youtube.com/watch?v=L9KAd_nqINY>.
93. Stiglitz J. (2011). "Joseph Stiglitz on Macroeconomics in Crisis." YouTube, 2011, <https://www.youtube.com/watch?v=SOx-CMc9-1Cc&app=desktop>.
94. Stiglitz J., at al., (2010). The Stiglitz Report. Reforming the International Monetary and Financial Systems in the Wake of the Global Crises. New York: The New Press.
95. Syll L. P. (2016). On the Use and Misuse of Theories and Models in Mainstream Economics. London: College Publications.
96. Tittenbrun J. (2013). "The Death of the Economic Man." International Letters of Social and Humanistic Sciences, Vol. 11, <https://www.scipress.com/ILSHS.11.10.pdf>.
97. Tuerck D. G. (2015). Macroeconomics: Integrating Theory, Policy and Practice for a New Era. New York: Business Expert Press.
98. Turner A. (2012). Economics after the Crises. Objectives and Means. Cambridge: The MIT Press.
99. Turner A. (2018). "Should You Buy Bitcoin?" Project Syndicate, February 2, <https://www.project-syndicate.org/commentary/bitcoin-collapse-low-macroeconomic-risk-by-adair-turner-2018-02>.
100. van Staveren I. (2015). Economics After the Crises. An Introduction to Economics from a Pluralist and Global Perspective. London: Routledge.
101. Wolfson M. (1992). "Transitions from a Command Economy: Rational Expectations and Cold Turkey". Contemporary Policy Issues, Vol. 10, April.
102. Wood C. (2006). The Bubble Economy? Japan's Extraordinary Speculative Boom, of the '80s and the Dramatic Bust of the '90s. Jakarta: SolsticePublishing.
103. Автономов В.С. (1996). «Политическая экономия переходного периода». Мировая экономика и международные отношения, № 9.
104. Аникин А. (2000). История финансовых потрясений. От Джона Ло до Сергея Кириенко. Москва: ЗАО «Олимп–Бизнес».
105. Базилевич В. Д. (2016). «Экономическая наука и образование в эпоху системных трансформаций: новые вызовы и запросы к фундаментальной теории». Экономика Украины, № 8.
106. Бирман И.(1996). Я- экономист (о себе, любимом). Новосибирск: ЭКОР.
107. Винья П., Кейси М. (2018). Эпоха криптовалют. Как биткоин и блокчейн меняют мировой экономический порядок. Москва: Манн, Иванов и Фербер.
108. Геец В. М. (2015). «Преодоление квазирыночности – путь к инвестиционно ориентированной модели экономического роста». Экономика Украины, № 6.
109. Гуриев С. (2010). Мифы экономики: Заблуждения и стереотипы, которые распространяют СМИ и политики. Москва: «Юнайтед Пресс».
110. Дергачев В. (2002). Геоэкономика (Современная геополитика). Киев: ВИРА-Р.
111. Капелюшников Р. И. (2018). «О современном состоянии экономической науки: полусоциологические наблюдения». Вопросы экономики, № 5.
112. Ким В. В., Блажевич Н. В. (1998). Язык науки: Философско-методологические аспекты. Екатеринбург: Банк культурной информации, <http://elar.urfu.ru/bitstream/10995/3588/2/philos_edu_4.pdf>.
113. Киндлбергер Ч., Алибер Р. (2010). Мировые финансовые кризисы. Мании, паники и крахи. Санкт-Петербург: Питер.
114. Кочетов Э. Г. (1999). Геоэкономика (Освоение мирового экономического пространства). Москва: Издательство БЕК.
115. Кругман П. (2013). Выход из кризиса есть! Москва: Азбука Бизнес, Азбука-Аттикус.
116. Макконнелл К. Р., Брю С. Л. (1992). Экономикс: Принципы, проблемы и политика. Т.1, 2.Москва: Республика.
117. Мэнкью Н. Г. (1999). Принципы экономикс. Санкт-Петербург: Питер Ком.
118. Папава В. (1992). «О некоторых проблемах экономической науки на современном этапе». Вопросы экономики, № 1.
119. Расков Д. (2010). «Риторика новой институциональной экономической теории». Вопросы экономики, № 5.
120. Родрик Д. (2017). Экономика решает: сила и слабость «мрачной науки». Москва: Издательство Института Гпйдара.
121. Рязанов В. Т. (2014). «Экономическая политика после кризиса: станет ли она снова кейнсианской?» Экономика Украины, № 5.
122. Samson A. (2017). «Лауреат Нобелевской премии Мильтон Фридман Прогнозировал биткойнскую эпоху 17 лет назад». BitcoinRush, 9 июля, <https://bitcoinrush.md/%D0%BB%D0%B0%D1%83%D1%80%D0%B5%D0%B0%D1%82-%D0%BD%D0%BE%D0%B1%D0%B5%D0%BB%D0%B5%D0%B2%D1%81%D0%BA%D0%BE%D0%B9-%D0%BF%D1%80%D0%B5%D0%BC%D0%B8%D0%B8-%D0%BC%D0%B8%D0%BB%D1%8C%D1%82%D0%BE%D0%BD-%D1%84/>.
123. Самаева Ю. (2017). «Пол Кругман: Нужно говорить об определяющей роли государства в преодолении кризиса, о необходимости вмешательства в рыночные механизмы и ручного управления». Зеркало недели, 18 сентября, <https://zn.ua/macrolevel/nobelevskiy-laureat-pol-krugman-nuzhno-govorit-ob-opredelyayuschey-roli-gosudarstva-v-pre-

odolenii-krizisa-o-neobhodimosti-vmeshatelstva-v-rynochnye-mehanizmy-i-ruchnogo-upravleniya-260407_.html#comment>.

124. Самуэльсон П. А., Нордхаус В. Д. (1999). Экономика. Москва: БИНОМ, КНОРУС, ЛБЗ.
125. Sputnik (2018). “Есть ли будущее у биткойна: взгляд из Грузии”. Sputnik-Georgia, 6 февраля, <https://sputnik-georgia.ru/reviews/20180206/239198943/Est-li-budushhee-u-bitkojna-vzgljad-iz-Gruzii.html?utm_source=push&utm_medium=browser_notification&utm_campaign=sputnik_ge>.
126. Стиглиц Дж., и др. (2012). Доклад Стиглица. О реформе международной валютно-финансовой системы: уроки глобального кризиса. Докладв Комиссии финансовых экспертов ООН. Москва: Международные отношения.
127. Тарасов Д., Попов А. (2018). От золота до биткойна. Москва: Альпина Паблишер.
128. Фишер С., Дорнбуш Р., Шмалензи Р. (1993). Экономика. Москва, Дело.
129. Хейлбронер Р.(1993). «Научный анализ и видение в истории современной экономической мысли». Вопросы экономики, № 11

# THE CRISIS OF ECONOMICS AND FOR SEARCH OF THE NEW PARADIGM

**VLADIMER PAPAVA**
Academician, Professor Ivane Javakhishvili Tbilisi State University
Principal Research Fellow at Paata Gugushvili Institute of Economics, Georgia
vladimer.papava@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.001

**KEYWORDS:** ECONOMIC SCIENCE, ECONOMICS, CRISIS, CRYPTOCURRENCY, HUMAN FACTOR, ECONOMIC THEORIES

**SUMMARY**

The article analyzes the crisis in the economics, its primary causes and its manifestations. It shows how traditional economics "turns a blind eye" to many significant aspects of economic reality. Within this crisis, the economy lags behind the economic reality and so various economic theories are used to attempt to interpret the economic phenomena.  Some of the clearest examples of economies falling outside of reality are seen in the transition economies of the post-Communist period on their way to a market economy as well as the events of the global financial and economic crisis in 2007-2009. The most recent example of the crisis in economics is cryptocurrency which has already spread over almost the entire world over the past several years but which has not yet become a topic of systematic study in economics.

In order to overcome the crisis situation in economics, it will be of utmost importance as to how well the human factor is reflected in economic studies and to what extent it will be approximated to the behavior that is characteristic of human beings in reality. For this purpose, economists must apply the knowledge about human nature that has been amassed in the field of social sciences such as philosophy, psychology, law and political science.

For the development of economics and for its relevant transformation, the conditions referred to in the traditionally used phrase "other things equal" ("ceritas-paribas") need to be minimized in economic studies. This will be possible if an economic study relies not only (and in certain cases not to a greater extent) on mathematics but also on philosophy, psychology, law, history, geography and political science. In this regard, economists need to conduct studies by expanding their scope; that is, along the lines set out by the above-mentioned fields of the social sciences.

Given the variety of economic theories, seeking possible ways to synthesize them becomes of great importance and this will assist economists in perceiving a given economic reality in a comprehensive way.

# ეკონომიკური კრიზისების თეორია თუ ეკონომიკური თეორიის კრიზისი?*

**ელგუჯა მექვაბიშვილი**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
elguja.mekvabishvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.002

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკური კრიზისი; გლობალური ფინანსური კრიზისი, კრიზისების „წერტილოვანი პროგნოზირება", „პროგნოზირების დერეფანი", ეკონომიკის ფუნქციონირების „სტაციონარული რეჟიმები"

## „რატომ ვერ შეძლეს ეკონომისტებმა გლობალური ფინანსური კრიზისის პროგნოზირება"?

სტატიის ქვესათაურში გამოტანილი შეკითხვა გლობალური ფინანსური კრიზისის სიმწვავით შეშფოთებულმა დიდი ბრიტანეთის დედოფალმა ელიზაბეტ II-მ დაუსვა თავის თანამემამულე ეკონომისტებს – დიდი ბრიტანეთის აკადემიის წევრებს (British Academy Review, 2009). ამ შეკითხვამ ახალი იმპულსი შესძინა ეკონომიკური კრიზისების შესაძლებლობის და სხვა მნიშვნელოვანი თეორიულ-მეთოდოლოგიური ასპექტების ირგვლივ ეკონომისტთა შორის ერთ პერიოდში მინავლებულ დისკუსიას.

მკვლევარი ეკონომისტები ორ დაპირისპირებულ ჯგუფად გაიყო. ერთი ჯგუფის აზრით, გლობალური ფინანსური კრიზისი იყო ეკონომიკური თეორიის კრიზისის პირდაპირი შედეგი და გამოხატულება. ეს მოსაზრება მკვეთრადაა ჩამოყალიბებული გერმანელი ეკონომისტების ა. კირმანის, დ. კოლანდერის, გ. ფემერის, ა. ხაასის, მ. გოდბერგის და სხვ. კოლექტიურ სტატიაში ნიშანდობლივი სათაურით – „ფინანსური კრიზისი და თანამედროვე ეკონომიკური მეცნიერების მარცხი" (2010), რომელშიც აღნიშნულია, რომ ეკონომიკური მოვლენებისა და პროცესების <u>*შესწავლა, განზოგადება*</u> და <u>*პროგნოზირება*</u> (ხაზგასმა ჩვენია – ე.მ.), მათი აზრით, თანამედროვე ეკონომიკურმა მეცნიერებამ ვერ შეძლო ვერც ერთი ამ ამოცანის გადაწყვეტა და ამიტომ „ფინანსურ კრიზისთან ერთად ჩვენ ვხედავთ ეკონომიკური თეორიის კრიზისს". მსგავს მოსაზრებას გამოთქვამს ნობელიანტი ეკონომისტი ა. სენი: „გიგანტური კრიზისის წინასწარმეტყველება და „ცუდად დაკემსილი" ეკონომიკური სამყაროს ახსნა ვერ მოახერხეს ეკონომიკური მეცნიერების წარმომადგენლებმა" (Sen, 2009). ასევე ნობელიანტი ეკონომისტი პროფ. რ. შილერი წერს: „2007-2008 წლების გლობალური ფინანსური კრიზისისა და ღრმა რეცესიის შემდეგ ეკონომიკური პროფესიის კრიტიკა გაძლიერდა... და სულ უფრო ხშირად გაისმის კითხვა – თუკი ეკონომისტებმა ვერ შეძლეს ადამიანთა კეთილდღეობაზე ასეთი დიდი ზეგავლენის მქონე მოვლენის წინასწარ განჭვრეტა, მაშინ რა სარგებელია მათგან?" (Shiller, 2015). შილერი იმასაც დასძენს, რომ მსგავსი შემთხვევა პირველად არ მომხდარა. პირიქით: „ყოველთვის, როცა გასულ საუკუნეში კრიზისი მწიფდებოდა, ეკონომისტებს შორის ფართო კონსენსუსი სუფევდა, რომ არავითარი კრიზისი არ იქნება". თვალსაჩინო პოლონელი ეკონომისტის გჟ. კოლოდკოს აზრით, „ეკონომიკურმა თეორიამ ვერ მოახერხა გლობალური კრიზისის შინაგანი მიზეზების შესწავლა და მისი პროგნოზირება" (Колодко, 2010). ლონდონის ეკონომიკის სკოლის მოწვეული პროფესორი ჯ. კეი წერს, რომ ეკონომისტების მანამდეც არც თუ ისე მაღალი რეპუტაცია საბოლოოდ შელახა 2008 წლის გლობალურმა ფინანსურმა კრიზისმა (Кей, 2012).

არანაკლებ ცნობილ ეკონომისტთა მეორე ჯგუფი საწინააღმდეგო პოზიციაზე დგას, რომელიც ყველაზე უფრო კატეგორიული ფორმით ჩამოაყალიბა ნობელიანტმა ეკონომისტმა თ. სარჯენტმა. იგი წერს, რომ ეკონომისტების დადანაშაულება გლობალური ფინანსური კრიზისის დაწყებაში „მიუთითებს ან მათ აშკარა უცოდინრობაზე ან თანამედროვე მაკროეკონომიკური მეცნიერების საგნის შეგნებულ დამახინჯებაზე" (Sargent, 2009). რამდენიმე ათეული წლის განმავლობაში ეკონომიკური კრიზისების პრობლემა დასავლეთელი ეკონომისტების მიერ არ შეისწავლებოდა, რასაც ის ფაქტიც ადასტურებს, რომ თავად ტერმინი „ეკონომიკური კრიზისი" მათ ნაშრომებში გლობალური ფინანსური კრიზისისპერიოდში და მისი უშუალო ზემოქმედების შედეგად გაჩნდა.

ბრიტანეთის დედოფლის შეკითხვის პასუხად პროფ. პ. კრუგმანმა „ნიუ იორკ ტაიმსში" გამოაქვეყნა წერილი სათაურით – „რატომ დაუშვეს ეკონომისტებმა ასეთი შეცდომა"? მიზეზად მეცნიერი იმას მიიჩნევს, რომ ეკონომიკურ მეცნიერებაში ბოლო პერიოდამდე გაბატონებული

---

[1] კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

მიდგომა ამგვარი კრიზისის შესაძლებლობას პრინციპულად გამორიცხავდა. შესაბამისად, კრიზისების მიზეზების კვლევა და, მით უმეტეს, მათი პროგნოზირების მცდელობა უნაყოფო საქმიანობად მიიჩნეოდა (Krugman, 2009). კრუგმანი აქ თავის მსჯელობაში თანმიმდევრულია და, ფაქტობრივად, იმ მოსაზრებას იმეორებს, რომელიც რამდენიმე წლით ადრე ჰქონდა გამოთქმული: ეკონომიკის არასტაბილურობა ნორმალური მოვლენაა, რომელსაც ცალკე კვლევა არ სჭირდება და ამიტომ მკვლევართა ყურადღება უნდა ფოკუსირდეს ეკონომიკური ზრდის საკითხებზე (Кругман, 2002).

თვალსაჩინო ამერიკელმა მეცნიერ-ეკონომისტმა, ფედი-ს ყოფილმა თავმჯდომარემ ბ.ბერნანკემ სპეციალური ტერმინი – „დიდი ზომიერება" – მოიგონა, რომლითაც იგი ახასიათებდა კაპიტალისტური საბაზრო ეკონომიკის უკრიზისო განვითარების პროცესს (Bernanke, 2004).

ზოგიერთი ეკონომისტის აზრით, ეკონომიკური კრიზისი „წარსულის მოვლენაა" (Lucas, 2003); „კაპიტალიზმის საყამწვილო სენია და არა მისი განვითარებული ფორმის დაავადება" (Goldsmith, 2009) კრიზისები დამახასიათებელია მხოლოდ მსოფლიო ეკონომიკის პერიფერიებისთვის (Rajan, 2010).

რა უდევს საფუძვლად ასეთ შეხედულებებს? ჩვენი აზრით, შესაძლებელია, სულ მცირე, სამი მიზეზის გამოყოფა.

პირველი უკავშირდება მსოფლიო ეკონომიკის განვითარების ორ პერიოდს: 1940-იანი წლების ბოლოდან 1970-იანი წლების დასაწყისამდე და 1980-იანი წლების შუა ხანებიდან 2000-იანი წლების დასაწყისამდე. აღნიშნული პერიოდები გამოირჩეოდა კაპიტალისტური ეკონომიკის ზრდის შედარებით მაღალი ტემპით და უწყვეტობით. პირველ პერიოდს წინ უძღოდა „დიდი დეპრესია", რომელმაც ყველას დაანახვა, რომ „ეკონომიკის თავისთავად გამოჯანსაღების მოლოდინი უპასუხისმგებლო იყო" (ბლანშარი, 2010). მეორე პერიოდის წინამორბედი იყო 1970-იანი წლების ე.წ. „ორმაგი" — (ენერგეტიკული და ეკონომიკური) კრიზისი. კრიზისებიდან გამოსვლისა და რეალურ ეკონომიკურ ცხოვრებაში მიღწეული პოზიტიური შედეგების ერთ-ერთ მნიშვნელოვან ფაქტორად სხვადასხვა სირთულის ეკონომეტრიკული მოდელების გამოყენება იქნა მიჩნეული. ორი პერიოდის მოდელების პირველი თაობა კეინზიანურ მოძღვრებას ემყარებოდა, ანუ, როგორც ო. ბლანშარი შენიშნავს, „კეინზის ნააზრევის მათემატიკურად ფორმულირებას" (ო. ბლანშარი; 2010) წარმოადგენდა. მოგვიანებით, ეკონომეტრიკული მოდელები ნეოკლასიკურ თეორიულ მიმართულებას დაეფუძნა (RBC და DCGE მოდელები). ამ მოდელებს შორის ფუნდამენტური განსხვავება არსებობდა[1]: კეინზისა და მისი მიმდევრების აზრით, რყევების ძირითად მიზეზს წარმოადგენდა რეალური გამოშვების გადახრა მისი ბუნებრივი მოცულობიდან. „ახალი კლასიკოსების" (რ. ლუკასი, თ. სერჯენტი, ფ. კუდლანდი, ე. პრესკოტი, რ. ბარო და სხვ.) აზრით, ეკონომიკურ რყევებს ძირითადად მიწოდების შოკები განაპირობებდა.

მეორე მიზეზის არსებობას საბაზრო ფუნდამენტალიზმის იდეოლოგია განაპირობებს, რომლისთვისაც ნიშანდობლივია საბაზრო ეკონომიკის მიმართ ანტიისტორიული მიდგომა ანუ იგი განიხილება როგორც მუდმივი მოცემულობა – დასაწყისის, გენეზისის და დასასრულის გარეშე. ნებისმიერი მოვლენა თუ პროცესი (ეკონომიკური კრიზისები კი სწორედ ამ ტიპის ფენომენია), რომელიც კითხვის ქვეშ აყენებს კაპიტალისტური საბაზრო ეკონომიკის მუდმივობას, იგნორირებულია ამ მიმართულების მკვლევართა მიერ.

მესამე მიზეზი დაკავშირებულია მეინსტრიმული ნეოკლასიკური თეორიების ჩარჩოში ეკონომიკური კრიზისების პრობლემის კვლევის მეთოდოლოგიასთან. ამ საკითხს ჩვენ უფრო დაწვრილებით შევეხებით მოცემული ნაშრომის მომდევნო ნაწილში. ეკონომიკური კრიზისების თეორიის, საკვანძო და ყველაზე უფრო სადისკუსიო საკითხი, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, კრიზისების პროგნოზირების შესაძლებლობაა, რასაც მკვლევართა უმეტესი ნაწილი კატეგორიულად გამორიცხავს. რ. ლუკასი წერს: გლობალური ფინანსური კრიზისის პროგნოზი იმიტომ არ გაკეთდა, რომ ეკონომიკური მეცნიერება გვეუბნება: ასეთი მოვლენის პროგნოზირება შეუძლებელია (Lucas, 2009). მსგავს მოსაზრებას გამოთქვამს გრ. მენქიუ: „ეკონომიკური რყევები სულაც არ არის რეგულარული და თითქმის შეუძლებელია მათი თუნდაც მიახლოებითი სიზუსტით წინასწარმეტყველება" (მენქიუ, 2008). „კრიზისების წინასწარ განჭვრეტა შეუძლებელია" – წერს ამ პრობლემის ცნობილი რუსი მკვლევარი პროფ. ი.იაკოვეცი (Яковец, 2004).

პროფ. ლ. გრიგორიევის რედაქტორობით გამოცემულ მონოგრაფიაში ვკითხულობთ: „საქმიანი ციკლის თანამედროვე თეორიის მთავარი ნაკლოვანება ის არის, რომ მან ნებაყოფლობით თქვა უარი კონიუნქტურის პროგნოზირებაზე (Григорьев, 2013). ასევე აღინიშნება, რომ „ციკლის თანამედროვე თეორია მიზნად არ ისახავს კრიზისების პროგნოზირებას" (Энтов, 2009).

ეკონომიკური კრიზისების პროგნოზირების შეუძლებლობის მტკიცებას გნოსეოლოგიური საფუძველი გააჩნია, რომლის ელემენტები ჩამოყალიბებულია ცნობილი ფილოსოფოსებისა და ეკონომისტების ნაშრომებში. საბოლოო ანგარიშით, საკითხი დაიყვანება ობიექტური რეალობის შესახებ სარწმუნო ცოდნის მიღების შეუძლებლობაზე. აღნიშნულთან დაკავშირებით ფ. ნაიტი წერს: „ცოდნის პრობლემა განპირობებულია მომავლის წარსულისგან განსხვავებით,

1 1978 წელს რ.ლუკასმა და თ.სარჯენტმა განაცხადეს: „...საქმიანი ციკლის შემსწავლელი თანამედროვე სტუდენტების ამოცანაა, გადაალაგონ ნანგრევები, რათა განსაზღვრონ, თუ რა თავისებურებები შეიძლება გადარჩეს იმ შესანიშნავი ინტელექტუალური მოვლენისგან, რომელსაც კეინზიანური რევოლუცია ეწოდება. იპოვონ მისი საუკეთესო გამოყენება, ხოლო დანარჩენზე უარი თქვან" (ბლანშარი, 2010).

ამ პრობლემის გადაჭრა კი მათ შორის მსგავსებაზეა დამოკიდებული“ (Найт, 200)[2].

გერმანული ნეოლიბერალიზმის ერთ–ერთი თვალსაჩინო წარმომადგენლის ლ. ფონ მიზესის აზრით, „ფილოსოფოსმა უნდა აღიაროს, რომ არ არსებობს წესი, რომლითაც ჩვეულებრივი მოკვდავი ცოდნას შეიძენს მომავლის შესახებ“ (Мизес, 2007.

ცნობილი ამერიკელი კეინზიანელი ეკონომისტი ჰ. მინსკი თავის ნაშრომებში ასევე იყენებს განუსაზღვრელობის და ალბათობის ცნებებს. იგი აკეთებს შემდეგ დასკვნას: „კაპიტალისტური საბაზრო ეკონომიკა არსებობს დროში, რომელშიაც წარსული მოცემულობაა და შეუძლებელია მისი შეცვლა. *მომავალი კი გაურკვეველია და შეუცნობადი* (ხასგასმა ჩვენია – ე.მ.).

ეკონომიკური კრიზისების პროგნოზირების საკითხის კვლევაში ჩვენ შემოგვაქვს *„წერტილოვანი“ (ზუსტის პროგნოზირებას)* და *„პროგნოზირების დერეფნების“* ცნებები და ვამტკიცებთ, რომ კრიზისების „წერტილოვანი პროგნოზირება“ ეკონომიკურ მეცნიერებას არ ძალუძს. ამასთანავე, ეს არ ნიშნავს ეკონომიკური კრიზისების შესაძლებლობის ხელაღებით უარყოფას. ნ. კონდრატიევის კონიუნქტურის დიდი ციკლების თეორიაზე დაყრდნობით შესაძლებელია მოვხაზოთ „პროგნოზირების დერეფნები“, რომლის ფარგლებში ეკონომიკის ვოლატილობის ხარისხი განსაკუთრებით მაღალია. ამ პერიოდებში („დერეფნებში“) უმნიშვნელოვანეს ეკონომიკურ მაჩვენებლებზე (მოხმარების და ინვესტიციების დინამიკა, ფასების დონის ცვლილება, წამყვან საფონდო ბირჟებზე აქციების კურსების მოძრაობა და ა. შ.) გაფაციცებით თვალის მიდევნებით შესაძლებელია კრიზისის დაწყების მეტ–ნაკლებად ზუსტი დროის განსაზღვრა.

„პროგნოზების კორიდორების“ გამოყოფა დაკავშირებულია კიდევ ერთ ისეთ მნიშვნელოვან კატეგორიასთან, როგორიცაა ეკონომიკის ფუნქციონირების „სტაციონარული რეჟიმები“. ეს უკანასკნელი გულისხმობს გრძელვადიან პერიოდში მსოფლიო ეკონომიკის განვითარებაში შედარებით ერთგვაროვანი პერიოდების გამოყოფას, რომელთა დინამიკასაც მსგავსი მახასიათებლები გააჩნია. XX საუკუნეში შესაძლებელია რამდენიმე სტაციონარული რეჟიმის გამოყოფა:

I. „დიდი დეპრესიის“ პერიოდი, რომელიც გამორჩეული იყო ეკონომიკის ღრმა და ხანგრძლივი დაცემით, ფასების მკვეთრი შემცირებით, უმუშევრობის ძალიან მაღალი დონით, ერთობლივი მოთხოვნის უკიდურესი მოდუნებით. მიმდინარე პროცესებმა განაპირობა ეკონომიკური თეორიის პარადიგმალური ცვლილება: თვითრეგულირებადი ბაზრის თეზამ კრახი განიცადა. წარმოიქმნა ეკონომიკაში სახელმწიფოს აქტიურ ჩარევასა და ერთობლივი მოთხოვნის გაზრდაზე ორიენტირებული კეინზიანური მოდელი, რომელსაც დაეფუძნა აშშ–ის მთავრობის ეკონომიკური პოლიტიკა – ფ. დ. რუზველტის „ახალი კურსის“ სახით.

II. დროის მონაკვეთი „დიდი დეპრესიიდან“ და მეორე მსოფლიო ომის დამთავრებიდან 1970–იანი წლების დასაწყისამდე. ამ პერიოდის შინაარსს განსაზღვრავდა „დიდი დეპრესიიდან“ საბოლოოდ გამოსვლისა და ომისგან დანგრეული ეკონომიკების აღდგენის აუცილებლობა. ეკონომიკურ თეორიაში გაბატონებული პოზიცია დაიკავა კეინზიანურმა დოქტრინამ. დღის წესრიგში დადგა კაპიტალისტური საბაზრო ეკონომიკის ციკლური რყევისა და ეკონომიკური ზრდის ურთიერთშეხამების პრობლემა, რომლის გადაჭრის გზად ეკონომიკური მოდელების შემუშავება იქნა მიჩნეული. აღნიშნული პერიოდი „მაკროეკონომიკის ოქროს ხანადაა“ (ო. ბლანშარი) მიჩნეული. კეინზიანური თეორიის საფუძველზე წამყვანი კაპიტალისტური ქვეყნების მთავრობები ახორციელებდნენ ეკონომიკურ პოლიტიკას, რომელიც ორიენტირებული იყო შრომითი შემოსავლების განუწყვეტლივ ზრდისკენ და მათი შედარებით სამართლიანი განაწილებისკენ. ამასთან ერთად, დაბალპროცენტიანი კრედიტების მასობრივი მიწოდების გზით ხორციელდებოდა როგორც პირად მოხმარებაზე გაწეული, ასევე საინვესტიციო ხარჯების სტიმულირება. ერთობლივი მოთხოვნის გაზრდა ხელს უწყობდა ეკონომიკურ ზრდას.

III. მესამე „სტაციონარული რეჟიმი“ მოიცავს პერიოდს 1970–იანი წლების დასაწყისიდან 1990–იანი წლების დასაწყისამდე. მისთვის დამახასიათებელი იყო „ორმაგი სანავთობე შოკი“ — 1972 და 1983 წლებში და მწვავე ეკონომიკური კრიზისი. აშშ–სა და სხვა წამყვანი ქვეყნების ეკონომიკაში ადგილი ჰქონდა მაღალ ინფლაციას[3] და სახელმწიფო ბიუჯეტის მწვავე ქრონიკულ დეფიციტს. წარმოიქმნა ახალი რთული ეკონომიკური მოვლენა, რომელსაც სტაგფლაცია ეწოდა. კეინზიანურმა დოქტრინამ კრიზისი განიცადა და აუცილებელი შეიქნა ეკონომიკური თეორიის პარადიგმის შეცვლა. მოთხოვნაზე ორიენტირებული კეინზიანური მოდელის ადგილი „ახალი კლასიკოსების“ (რ. ლუკასი, თ. სერჯენტი, რ. ბარო და სხვ.) მიწოდების ეკონომიკურმა თეორიამ (supply — side economics) დაიკავა. ეკონომიკური თეორიის პარადიგმალურმა ცვლილებამ შესაბამისი ცვლილებები გამოიწვია განვითარებული კაპიტალისტური ქვეყნების მთავრობათა ეკონომიკურ პოლიტიკაში.

---

[2] ნაიტის თეორიის ფუნდამენტური ცნებაა განუსაზღვრელობა (Uncertainty), რომელიც წინააღმდეგობრივი ბუნების მატარებელია. ერთი მხრივ, განუსაზღვრელობა განაპირობებს შეცდომებს და, შესაბამისად, ქმნის პრობლემებს. მეორე მხრივ, მას სტაგნაციის მდგომარეობიდან გამოჰყავს საზოგადოება და ეს, მეცნიერის აზით, ძალიან მნიშვნელოვანია. ნაიტისთვის განუსაზღვრელობა დინამიური წონასწორობის აუცილებელი პირობაა. აქედან გამომდინარე, იგი აკრიტიკებს როგორც წონასწორულ ნეოკლასიკურ მოდელებს, ასევე მართვაში კონსტრუქტივისტულ მიდგომებს.

[3] როგორც ცნობილი ამერიკელი მონეტარისტი ეკონომისტი ა. მელტცერი აღნიშნავდა: „აშშ–ის ეკონომიკა ინფლაციის ღრმა ორმოში ჩავარდა“ (Meltzer, 2005).

1980-იანი წლებიდან მ. ტეტჩერი – დიდ ბრიტანეთში და რ. რეიგანი – აშშ-ში ატარებდნენ ერთობლივი მიწოდების გაზრდაზე ორიენტირებულ პოლიტიკას, რომელიც ითვალისწინებდა ინვესტირების წახალისების მიზნით მოგებასა და ხელფასებზე გადასახადების შემცირებას. განსაკუთრებული შეღავათებით სარგებლობდა დიდი ბიზნესი. ასევე განხორციელდა ფართო პრივატიზებისა და ეკონომიკის საყოველთაო დერეგულირების პროცესები.

IV. მეოთხე სტაციონარული რეჟიმი 1990-იანი წლების დასაწყისიდან იღებს სათავეს და გლობალურ ფინანსურ კრიზისამდე გრძელდება. ამ პერიოდში იწყება ეკონომიკის გლობალიზაცია, რაც საფუძველს გვაძლევს ვიმსჯელოთ „გლობალური სტაციონარული რეჟიმის" წარმოქმაზე. როგორც აღვნიშნეთ, ამ პერიოდისთვის დამახასიათებელია სტაბილური ეკონომიკური ზრდა, წარმოებული ფინანსური ინსტრუმენტების სწრაფი და ფართო გავრცელება (ეკონომიკის ფინანსებიზაცია და სეკურიტიზაცია), ფინანსური სფეროს საყოველთაო დერეგულირება. მეოთხე „სტაციონალური რეჟიმის" პერიოდის ეკონომიკური თეორია ხასიათდება ნეოკლასიკურ თეორიაზე დამყარებული რეალური საქმიანი ციკლის (RBC) მოდელების დომინირებით და „პატარა სახელმწიფოს" დოქტრინის ფართო გავრცელებით.

V. მეხუთე სტაციონარული რეჟიმი იწყება 2007-2009 წლების გლობალური ფინანსური კრიზისიდან. მისთვის დამახასიათებელია: მსოფლიო (გლობალური) ეკონომიკის დაცემის დიდი სიღრმე (ე.წ. „დიდი რეცესია"), რომელიც შეიძლება შედარდეს მხოლოდ 1930-იანი წლების „დიდ დეპრესიას". საერთაშორისო და ეროვნულ-სახელმწიფოებრივ დონეებზე აქტიური ანტიკრიზისული ღონისძიებების გატარება, მათ შორის, ბანკებისა და საფინანსო ინსტიტუტების ე.წ. „რბილი ნაციონალიზაცია", რაც პრინციპულად მიუღებელი იყო ლიბერალებისა და ლიბერტარიანელებისთვის. სახელმწიფოს ეკონომიკური როლის გააქტიურება გამოიხატა განსაკუთრებით ფინანსური სექტორის რეგულირების გაძლიერებაში. ეკონომიკურ თეორიაში გლობალურმა ფინანსურმა კრიზისმა, როგორც უკვე დავინახეთ, გამოიწვია მეინსტრიმული ნეოკლასიკური თეორიის კრიზისი. დღის წესრიგში დადგა მორიგი პარადიგმალური ცვლილების აუცილებლობა, რაც ჯერჯერობით არ განხორციელებულა და შეიძლება ითქვას, რომ ჩვენ ამჟამად ასეთი ცვლილების მოლოდინში ვიმყოფებით.

## მეინსტრიმული „ნეოკლასიკური სკოლის" მეთოდოლოგია და ეკონომიკური კრიზისების პრობლემა

„ნეოკლასიკოსებად" იწოდებიან ეკონომისტები (რ. ლუკასი, თ. სერჯენტი, რ. ბარო, ფ. კიუდლანდი, ე. პრესკოტი და სხვ.), რომლებიც უპირობოდ აღიარებენ ბაზრების თვითრეგულირების პრიორიტეტულობას და დაუშვებლად მიიჩნევენ ეკონომიკის ფუნქციონირებაში სახელმწიფოს ჩარევას. ნეოკლასიკოსების ჯგუფს, გარკვეული პირობითობით, შეიძლება მივაკუთვნოთ მონეტარიზმის ფუძემდებელი მ. ფრიდმანი[4].

ნეოკლასიკური თეორიულ-ეკონომიკური მიმართულების ერთ-ერთი ცენტრალური კატეგორიაა „ეფექტიანი ბაზარი" (რ. ლუკასი). მას აყალიბებს ადამიანთა შორის ნდობა, რომელიც საფუძვლად ედება საკონტრაქტო ურთიერთობებს, მათი ერთობლიობა კი ბაზრის კონსტიტუციას წარმოქმნის. კონტრაქტების ურთიერთხელსაყრელობა ეკონომიკურ სუბიექტებს იმაზე მიანიშნებს, რომ ბაზარი შეფარდებით წონასწორობაშია და ეფექტიანად ფუნქციონირებს.

რ. ლუკასი წერს, რომ ეფექტიანი ბაზრების ჰიპოთეზიდან გადახვევა ძალიან უმნიშვნელოა (Lucas, 2004). რატომ? იმიტომ, რომ ე.წ. „რეპრეზენტატულ აგენტს", რომელსაც ლუკასი და სხვა ნეოკლასიკოსები ეკონომიკური ურთიერთობის მთავარ სუბიექტად განიხილავენ, მაღალი ხარისხის ინფორმირებულობა ახასიათებს წარსულში განვითარებული პროცესებისა და აწმყოში მიმდინარე მოვლენების მიმართ. აღნიშნულის საფუძველზე მას უყალიბდება რაციონალური მოლოდინები, რაც თავის მხრივ, განსაზღვრავს „რეპრეზენტატული აგენტის" ოპტიმიზირებულ ქცევას.

რაციონალურობის მაღალი ხარისხის მქონე ეკონომიკურ სუბიექტს („რეპრეზენტატულ აგენტს") შეუძლია მოსალოდნელი რისკების პროგნოზირება და, შესაბამისად, გარკვეული ადეკვატური პრევენციული ღონისძიებების გატარება. ნეოკლასიკოსების აზრით, რადგანაც ეკონომიკა რაციონალური სუბიექტებისგან შედგება, მიკროეკონომიკის დონეზე წონასწორობას აუცილებლად მივყავართ მაკროეკონომიკურ წონასწორობამდე. მაშასადამე, გამოირიცხება რა ეკონომიკის საერთო წონასწორობის დარღვევის რაიმე შინაგანი (ენდოგენური) მიზეზის არსებობა, მიიჩნევა, რომ სისტემის „სიმყუდროვე" შეიძლება დაირღვეს მხოლოდ გარე (ეგზოგენური) ფაქტორის ზემოქმედებით. თუმცა, ეკონომიკურ სისტემას შესწევს თვითკორექტირების უნარი. წონასწორობის დარღვევა შემთხვევითია და ხანმოკლეა, მისი აღდგენა კი ავტომატურ რეჟიმში მიმდინარეობს და არაა დაკავშირებული რაიმე განსაკუთრებულ ძალისხმევასთან. ასეთ შემთხვევაში, ბუნებრივია, თეორიულად გამოირიცხება სერიოზული ეკონომიკური კრიზისის წარმოქმნის შესაძლებლობა. იგივე თეზისის დასაბუთებას ემსახურება კ. ეროუსა და ჟ. დებრეს მიერ შემუშავებული ე.წ. ორპერიოდიანი მოდელი, რომელიც

[4] ცნობილი ამერიკელი ეკონომისტი ჯ.კ. გელბრეიტი ფრიდმანის შესახებ წერდა: „იგი იყო და რჩება კლასიკური კონკურენტული ბაზრის მთავარ ამერიკელ დამცველად. მისი აზრით, ამ ბაზარს არასდროს განუცდია დაცემა იმ შემთხვევების გარდა, როცა მას ზიანი მიადგა არაკომპეტენტური მთავრობის ჩარევის შედეგად" (მექვაბიშვილი, 2012).

თუმცა არ უარყოფს კაპიტალსიტურ საბაზრო ეკონომიკაში სისტემური რისკების აღმოცენების შესაძლებლობას, მაგრამ გულისხმობს მათ გარკვეულ პრევენციას წარმოებული ფინანსური ინსტრუმენტების (დერივატივების) გამოყენებით. აღნიშნულთან დაკავშირებით უნდა გაკეთდეს, ჩვენი აზრით, ორი მნიშვნელოვანი შენიშვნა. პირველი: ხსენებული მეცნიერების მიერ აგებული ეკონომეტრიკული მოდელი დაშვებათა ისეთ დიდ რაოდენობას შეიცავს, რომ მათი პრაქტიკაში გამოყენება შეუძლებელია. მეორე, როგორც ამერიკელმა მეცნიერ-ეკონომისტმა ჰ. მისნკიმ თავის ნაშრომებში აჩვენა (Minsky, 1991; 1993; 1997) და პრაქტიკამ (განსაკუთრებით კი, გლობალური ფინანსური კრიზისის გამოცდილებამ) დაადასტურა, წარმოებული ფინანსური ინსტრუმენტები (ფინანსური ინოვაციები) კი არ ამცირებენ სისტემურ რისკებს, არამედ ნიღბავენ მათ და სხვადასხვა ეკონომიკურ სუბიექტზე ანაწილებენ (მექვაბიშვილი, 2018).

რეალური ბიზნეს (საქმიანი) ციკლის (RBC) თეორიები, რომელიც 1986-2005 წლებში დომინირებდა და შედარებით ზუსტად აღწერდა კაპიტალისტური საბაზრო ეკონომიკის ციკლურ ბუნებას, ასევე მთლიანად იყო მოქცეული ნეოკლასიკური მეინსტრიმის ჩარჩოებში, იმ განსხვავებით, რომ RBC მოდელებში წამყვანი ადგილი დაიკავა ეკონომიკურ რყევაზე შოკების ზემოქმედების სხვადასხვა ასპექტის კვლევამ (Kydland&Prescott, 1982; King et al., 1988; Romer, 1999; Resolo, 2005; McCandless, 2008); Энтов, 2009 და სხვ.) წინა ნეოკლასიკურ მოდელებში შოკების გათვალისწინება არ ხდებოდა. RBC თეორიებისთვისაც დამახასიათებელია წონასწორობის პრიმატის მტკიცება თვით ყველაზე ძლიერ შოკებთან მიმართებით. რეალურ ეკონომიკურ ცხოვრებაში საპირისპირო მდგომარეობასთან გვაქვს საქმე. სხვადასხვა ტიპის (ტექნოლოგიური, სანავთობე, მონეტარული, ფისკალური, საგარეო და ა.შ.) შოკები ძლიერ ზეგავლენას ახდენენ ეკონომიკის ფუნქცონირებაზე და იწვევენ წონასწორობის მდგომარეობიდან მის მნიშვნელოვან და ხანგრძლივ გადახრას. ნეოკლასიკურ თეორიებში დაფიქსირებულ „რეპრეზენტატული აგენტების“ და ბაზრების რაციონალურობას რეალურ ცხოვრებაში მათი უკიდურესი არარაციონალურობა ცვლის. ირაციონალურობა განსაკუთრებით ფინანსური ბაზრებისთვისაა დამახასიათებელი. ეს ტენდენცია გლობალიზაციამ გააძლიერა, რამაც თანამედროვე პირობებში რეგიონული და გლობალური კრიზისების გახშირება გამოიწვია.

## მთავარი დასკვნები

თვითგანვითარებადი საბაზრო სისტემის შიგნით ყოველთვის წარმოიქმნება წინააღმდეგობები, რომელთა გადაჭრა ხშირ შემთხვევაში შეუძლებელია დომინანტური სტრუქტურების ჩარჩოებში და არსებული სიტუაციიდან გამოსვლა მხოლოდ კრიზისის გზითაა შესაძლებელი. ეკონომიკური კრიზისი საბაზრო ეკონომიკისთვის იმანენტურად დამახასიათებელი მოვლენაა, მისი არსებობის ისტორიულად განსაზღვრული ფორმაა.

კრიზისი წყვეტს რა სისტემის განვითარების წინანდელ ეტაპებზე დაგროვებულ წინააღმდეგობებს, ამასთანავე ახალი წინააღმდეგობების აღმოცენების წყაროცაა.

ზემოაღნიშნული თეზისებიდან გამომდინარე, ჩვენ ვემიჯნებით იმ შეხედულებებს, რომლებიც ეკონომიკურ კრიზისებს წარსულის მოვლენად მიიჩნევს (რ. ლუკასი, პ. კრუგმანი, გ. გოლდსმიტი და სხვები) და ყურადღების კონცენტრირებას ახდენს ეკონომიკური ზრდის პრობლემებზე.

ეკონომიკური რყევებისა და ეკონომიკური ზრდის ურთიერთმიმართების კვლევა, რომელსაც ჯერ კიდევ 1950-იანი წლების დასაწყისში საფუძველი ჩაუყარა რ. სოლოუმ, დღესაც ინარჩუნებს აქტუალურობას. ღრმა და ყოვლისმომცველი ეკონომიკური კრიზისები არა მხოლოდ ეკონომიკური კატასტროფაა, არამედ ეკონომიკური თეორიის კრიზისული მდგომარეობის მაჩვენებელიცაა და პარადიგმალურ ცვლილებებს მოითხოვს.

XX საუკუნის მანძილზე და XXI საუკუნის დასაწყისში რამდენჯერმე დადგა ასეთი ცვლილების აუცილებლობა. პირველი მათგანი განაპირობა „დიდმა დეპრესიამ“, რომელმაც თვალნათლივ აჩვენა კაპიტალისტური საბაზრო ეკონომიკის თვითრეგულირების სისუსტე და დღის წესრიგში დააყენა არარეგულირებადი თავისუფალი ბაზრის პოსტულატის კეინზიანური რეგულირების თეორიით შეცვლის აუცილებლობა.

მეორე უმნიშვნელოვანესი პარადიგმალური ცვლილება უკავშირდება 1970-იანი წლების დასაწყისს. მსოფლიო კაპიტალისტური სისტემის წამყვან ქვეყანაში – აშშ-ში განვითარებულმა ჯერ ენერგეტიკულმა და შემდეგ მწვავე ეკონომიკურმა კრიზისმა, რომელიც გამოიხატა: ინფლაციის გაძლიერებაში, უმუშევრობის გაზრდაში, სახელმწიფო ბიუჯეტის მწვავე დეფიციტში და ისეთი, ახალი ეკონომიკური ფენომენის წარმოქმნაში, როგორიც იყო სტაგფლაცია, განაპირობა კეინზიანური თეორიის შეცვლა „ახალი კლასიკური“ ეკონომიკური თეორიით. მოთხოვნაზე ორინტირებული ეკონომიკური პოლიტიკა „მიწოდების ეკონომიკით“ ჩანაცვლდა. ეკონომიკის სახელმწიფო რეგულირების დოქტრინა შეცვალა „საბაზრო ფუნდამენტალიზმის“ იდეოლოგიამ.

მესამე პარადიგმალური ცვლილების აუცილებლობა გამოიწვია გლობალურმა ფინანსურმა კრიზისმა. იგი წარმოადგენდა თანამედროვე ეკონომიკურ სისტემაში გაჩენილი დისბალანსების კანონზომიერ შედეგს. მათ შორის, პირველ რიგში, უნდა დასახელდეს ეკონომიკის რეალურ და ფინანსურ სექტორებს შორის დიდი დისპროპორციის წარმოქმნა, ეკონომიკის საყოველთაო ფინანსებიზაცია, ვირტუალიზაცია და სეკურიტიზაცია – გლობალური ფინანსური კრიზისი

იყო გიგანტური მასშტაბებით ვალების დაგროვების და „სეკურიტიზაციის ეპოქის პირველი კრიზისი“ (პ. კრუგმანი).

კრიზისის პერიოდში ანტიკრიზისული პოლიტიკის გატარების და პოსტკრიზისული განვითარების მთავარ სუბიექტად სახელმწიფო მოგვევლინა, რამაც ძლიერი დარტყმა მიაყენა საბაზრო ფუნდამენტალიზმის იდეოლოგიას და მასზე დამყარებულ ეკონომიკურ პოლიტიკას.

ახალი რეალობების გათვალისწინებით, ეკონომიკური თეორია ამჟამად დგას ახალი პარადიგმის შექმნის წინაშე, რაც ჩვენი აზრით, შეიძლება იყოს „ახალი სინთეზი“. „ძველი“ ანუ 1950–იანი წლების სინთეზისგან განსხვავებით, „ახალ სინთეზში“ წინა პლანზე წამოიწევს ახალი კეინზიანური პოსტულატები, რომლებიც ჩაანაცვლებს კლასიკური თეორიის პოსტულატებს. ამ თვალსაზრისით ჩვენ შეგვიძლია ვისაუბროთ ახალ (ნეო) კეინზიანურ სინთეზზე“, როგორც თანამედროვე ეკონომიკური თეორიის ახალ პარადიგმაზე.

ეკონომიკური კრიზისების თეორიის ერთ–ერთი ყველაზე სადისკუსიო ასპექტია მათი პროგნოზირების პრობლემა, რომლის კვლევაში ჩვენ შემოვიტანეთ „წერტილოვანი“ პროგნოზირების, „პროგნოზირების დერეფნის“ და ეკონომიკის ფუნქციონირების „სტაციონარული რეჟიმის“ ცნებები. მათი ოპერირებით და ფილოსოფიის იმ გნოსეოლოგიური ასპექტის მოხმობით, რომელიც მდგომარეობს მომავლის შესახებ ზუსტი ცოდნის მიღების შეუძლებლობაში, ჩვენ ვამტკიცებთ, რომ ეკონომიკური კრიზისების „წერტილოვანი“ პროგნოზირება შეუძლებელია, თუმცა „სტაციონარული რეჟიმების“ ჩარჩოებში გამოვყოფთ კრიზისების „პროგნოზირების დერეფნებს“, სადაც ეკონომიკა განსაკუთრებული ვოლატილობით ხასიათდება. ასეთ მონაკვეთებში მნიშვნელოვან ეკონომიკურ პარამეტრებით სისტემატური დაკვირვების გზით შესაძლებელია ეკონომიკური კრიზისების მეტ–ნაკლებად ზუსტი პროგნოზირება.

თანამედროვე კაპიტალისტური საბაზრო ეკონომიკის ფინანსური მოდელის კრიზისი არ ნიშნავს ამ სისტემის ისტორიულ უპერსპექტივობას. კრიზისი განხილული უნდა იქნეს არა მხოლოდ უარყოფითი კონტექსტით, როგორც ცალსახად დესტრუქციული მოვლენა, არამედ როგორც „შესაძლებლობათა ფანჯარა“ – სისტემის განახლებისა და ახალ თვისობრივ მდგომარეობაში გადასვლის ინსტრუმენტი.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. The Global Financial Crisis – Why Did't Anybody Notice? (2009) // British Academy Review.
2. Кирман А., Коландер Д., Феммер Г., Хаас А., Годберг Н и др. (2010). Финансовый кризис и провалы современной экономической науки // Вопросы экономики, №6.
3. Sen A. (2009). Capitalism Beyond the Crisis // New Your Review of Books/ Vol. 56, N5.
4. შილერი რ. (2015). რა სარგებელია ეკონომისტებისგან? // http://www.projectsindicate.org/commentary/are-economists-good-byrobert-j-shiller-2015.01
5. Колодко Гж. (2010). Неолиберализм и мировой экономический кризис // Вопросы экономики, №3.
6. Кей Дж. (2012). Карта – не территория: о состоянии экономической науки // Вопросы экономики, №5ю
7. Sargent Th. (2010). Interview with Thomas Sargent // http://www.minneapolisfed.org/publications_papers/pub_display.cfm?id=4526
8. Krugman P. (2009).How Did Economics Get So Wrong? //The New York Times, Sept., N2.
9. Кругман П. (2009).Возвращение Великой Депресии. Мировой кризис глазами
   1. нобелевского лауреата.
10. Rajan R. (2010). Has Financial Development Made the World Risker // NBER Wor5king Paper. N1172.
11. ბლანშარი ო. (2010). მაკროეკონომიკა, თსუ გამომცემლობა.
12. Lucas R. (2009). In Defense of Dismal Science//The Economist, , Aug., 6.
   2. http://www.economistcom//noode1416.
13. მენქიუ გრ. (2008). ეკონომიკის პრინციპები. „დიოგენე“.
14. Яковец Ю. (2004). Экономические криэисы: неизвежная реальность / Экономические стратегии, №1.
15. Мировая экономика в начале XXI века. (2013).Под ред. Л. Григорьева. /М.,Direct Media.
16. Энтов Р. (2009). Некоторые проблемы исследования деловых циклов. М.: Проспект.
17. Наит Ф.(2003). Риск, неопределённость, прибыль. М.: «Дело».
18. Мизес Л.Ф. (2000). Человеческая деятельность. Трактат по экономической теории. М.: Экономика.
19. Kydland, F. and E. Prescott (1982), "Time to build and aggregate fluctuations", Econometrica, 50, 1345-1371.
20. MeltzerA. (2005). Originsofthe Great Inflation//Federal Reserve Bank of St. Louis Review, , vol. 87.
21. მექვაბიშვილის ე. (2012). თანამედროვე მაკროეკონომიკური თეორიები.

22. Minsky H. (1991).Financial Crisis: Systemic or Idiosyncratic. Jerome Levy EconomicInstitute. Bard College, Working Paper, N51, April.
23. Minsky H.(1993).Finance and Stability. The Limit of Capitalism. Jerome Levy
    3. Economic Institute. Bard College Working Paper, N93.
24. Minsky H. (1994). The Financial instability Hypothesis: Capitalist Processes and Economy. University of Michigan.
25. King R., Plosser C., Rebelo S. (1988). Production, Growth and Bisness Cycles // Jounal of Monetary Economics, Vol. 21, N3.
26. Romer C. (1999). Changes in Business Cycles: Evidence and Explanations // Journal of Economic Perspectives. Vol. 13, N2.
27. Rebelo S.(2005). Real Business Cycle Models: Present, Past and Future//Scandinavian
    4. Journal of Economics, Vol. 107, N2.
28. McCandles G. (2008). The ABC's of RBC's: An Introduction to Dynamic Macroeconomic Models // Cambridge. MA London. England. Harvard University Pres.

# ECONOMIC CRISIS THEORY OR ECONOMIC THEORY CRISIS?

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.002

**ELGUJA MEKVABISHVILI**
Doctor of Economic Sciences, Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University,
Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
elguja.mekvabishvili@tsu.ge

**KEYWORDS:** ECONOMIC CRISIS, GLOBAL FINANCIAL CRISIS, CRISIS “POINT OF FORECAST”, “PREDICTION CORRIDOR”, “STATIONARY MODES “ OF THE FUNCTIONING OF THE ECONOMY

**SUMMARY**

The global financial crisis has brought a new impulse to the discussion of the problem of economic crisis. Economists have divided into two groups - one group believes the main reason for the crisis is the failure of economic theory. The second group thinks that economists have not been charged in the formation of economic crisis.

The most problematic aspect of the economic crisis is their prediction. Mainstream neoclassical economic theory completely excludes the possibility of predicting crises.

In the analysis of this issue, we use the concepts: “point prediction”, “prediction corridor”, “stationary regime” of economy functioning, and N. Kondratiev’s Great Cycles Conjunction Theory.

There is possible to define the “prediction’s corridors” within the stationary regimes of economy functioning. In these periods the economy is characterized with high quality of volatility. By observing the main economic indicators in these periods, we think, it is possible to predict the approximate date of the economic crisis.

# ქვეყნის კონკურენტუნარიანობის შეფასების საექსპორტო ასპექტები*

**გიორგი ღაღანიძე**
ეკონომიკის დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
giorgi.gaganidze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.003

**საკვანძო სიტყვები:** კონკურენტული უპირატესობა, საექსპორტო პროდუქცია

საექსპორტო კონკურენტუნარიანობა და ქვეყნის კონკურენტუნარიანობა მჭიდრო კავშირშია. მნიშვნელოვანია, მეცნიერულად დადგინდეს და დადასტურდეს კავშირურთიერთობა ამ ორ ფაქტორს შორის. საექსპორტო კონკურენტუნარიანობა წარმოადგენს უმნიშვნელოვანეს ფაქტორს, რათა სწორად განისაზღვროს საექსპორტო სტრატეგია. სტანდარტული საბაზო სტრატეგიები, ექსპორტის შემთხვევაში იძენენ დამატებით თავისებურებებს. სწორად ამ საკითხების გარკვევას ეძღვნება აღნიშნული პუბლიკაცია.

ხშირად სამეცნიერო წრეებშიც კი, გამოითქმება უნდობლობა კონკურენტუნარიანობის, ეკონომიკური თავისუფლების, ვაჭრობის ხელშეწყობის ან სხვა ინდექსების საიმედობის მიმართ. სწავლული ეკონომისტების გარკვეული ნაწილი მიიჩნევს, რომ აღნიშნულ ინდექსებზე დაყრდნობით რაიმე სერიოზული სტრატეგიების ფორმირება არაა მიზანშეწონილი. ამ უნდობლობას, ალბათ, განაპირობებს აღნიშნულ საკითხებში ნაკლები ინფორმირებულობა, განსაკუთრებით კი ამ ინდექსებსა და რეალურ ეკონომიკურ მაჩვენებლებს შორის ხელშესახები, დადასტურებული კავშირების ვერ დანახვა. ხშირად ხდება მხოლოდ ზედაპირული საუბარი ინდექსების შესახებ, აქცენტი კეთდება ინდექსის მიხედვით დაკავებულ ადგილზე, რაც პოლიტიზირებას იწვევს და მხედველობის მიღმა რჩება ფუნდამენტური მნიშვნელობის მქონე საკითხების განხილვა. ამ პუბლიკაციაში შევეცდებით, შევჩერდეთ ქვეყნის კონკურენტუნარიანობისა და ვაჭრობის ხელშეწყობის ინდექსების განხილვაზე. ასეთი არჩევანი განაპირობა ორმა მნიშვნელოვანმა საკითხმა, პირველი ესაა ამ ინდექსების უშუალო კავშირი ქვეყნის ექსპორტის კონკურენტუნარიანობასთან, მეორე – ორივე ამ ინდექსს ადგენს მსოფლიო ეკონომიკური ფორუმი და ამდენად გარკვეული ზომით გაზიარებულია ერთიანი მეთოდოლოგიური მიდგომები.

## 1. ქვეყნის კონკურენტუნარიანობისა და ვაჭრობის ხელსეწყობის ინდექსების კავშირი საექსპორტო კონკურენტუნარიანობასთან

მსოფლიო ეკონომიკური ფორუმის მიერ წარმოდგენილი ქვეყნების კონკურენტუნარიანობის ინდექსზე საკმაოდ ბევრი დაიწერა და ითქვა. ამდენად, ჩვენი ამოცანა არაა, ამ ინდექსის დეტალური გარჩევა. აღნიშნულ საკითხზე მოსაზრებები გამოთქმული აქვს ავტორსაც და სხვა მეცნიერებსაც, როგორც საქართველოში, ასევე მსოფლიოში. (იხ. ბიბლიოგრაფია). ამ ინდექსზე დაყრდნობით შევეცადოთ და ვნახოთ სხვადასხვა ქვეყნების საექსპორტო კონკურენტუნარიანობა. დღევანდელ დღეს, როდესაც გლობალიზაციამ შექმნა უნიკალური კონკურენტული ვითარება, ბრძოლა საექსპორტო ბაზრებისათვის გახდა უმნიშვნელოვანესი ამოცანა. კერძოდ, „საექსპორტო ბაზრების განვითარება ბევრი ფირმისათვის, რომლებიც აწყდებიან ეკონომიკური მდგომარეობის გამოწვევებს ხდება გადარჩენის შესაძლებლობა და არა არჩევანის საკითხი." (O'Cass, 2003). თუ არ იქნა შერჩეული კონკრეტული მიმართულებები და პროდუქტები, ძალიან რთული იქნება ეკონომიკური ზრდის უზრუნველყოფა. ეკონომიკური ზრდა უნდა ეფუძნებოდეს კარგად გააზრებულ კონკურენტულ უპირატესობებს, ხოლო ხელშემწყობი ქმედებები ორიენტირებული იქნას არსებული კონკურენტული უპირატესობების ეფექტიანად რეალიზაციაზე.

წინააღმდეგ შემთხვევაში ქვეყანა აღმოჩნდება იმ მდგომარეობაში, როდესაც მისი ეკონომიკა ორიენტირებული იქნება მომაკვდავ დარგებზე და შეეცდება ამ დარგების ხელოვნურად სიცოცხლისუნარიანობის შენარჩუნებას. ფაქტობრივად ქვეყანა აღმოჩნდება რეტროეკონომიკის მდგომარეობაში. „რეტროეკონომიკა ესაა ის მდგომარეობა, როდესაც არსებული კომპანიები იყენებენ მოძველებულ ტექნოლოგიებს, მაგრამ მათ პროდუქციაზე მაინც არსებობს გარკვეული მოთხოვნა" (Papava, 2017).

სამწუხაროდ საქართველოში ჩატარებულმა რეფორმებმა ვერ უზრუნველყვეს ქვეყნის ინტეგრაცია თანამედროვე მსოფლიო ეკონომიკაში, ხელი შეუწყვეს მის დეინდუსტრიალიზაციას და მარგინალიზაციას (Papava, 2013). ამ პირობებში აუცილებელია კონკურენტუანარიანობასა და საექსპორტო პოტენციალს შორის არსებული კავშირურთიერთობების მკაფიოდ გამოხატვა.

ქვეყნების კონკურენტუნარიანობისა და საექსპორტო პოტენცილს შორის არსებული კავშირების შეფასების მიზნით, 2017-2018 წლების კონკურენტუნარინობის ინდექსის მიხედვით შეირჩა 5 წამყვანი ქვეყანა. საერთაშორისო სავაჭრო ცენტრის მონაცემებზე დაყრდნობით მოხდა აღნიშნული

*კვლევის შედეგები მოსმენილი იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

ქვეყნების და საქართველოს შედარება ფუნდამენტური საექსპორტო მაჩვენებლების მიხედვით. იხილეთ ცხრილი 1.

უმარტივესი ანალიზიც კი ცხადყოფს, რომ კონკურენტუნარიანობაში წამყვანი ქვეყნების საექსპორტო მაჩვენებლები ასევე ძალიან შთამბეჭდავია. მხოლოდ აშშ-ს აქვს უარყოფითი სავაჭრო ბალანსი. ამ საკითხზე ცალკე კვლევა იქნება საჭირო, რადგანაც აშშ უფრო მომსახურების ექსპორტზეა ორიენტირებული. რა საერთო სურათს ვიღებთ? პირველ რიგში, ყველა ქვეყნის საექსპორტო პროდუქტების რაოდენობა საქონლის ჰარმონიზებული სისტემის 4 ნიშნა დონეზე ძალიან შთამბეჭდავია, მათი რაოდენობა მერყეობს 4541-დან 5168-მდე. ამდენად საექსპორტო ზრდა მიიღწევა საექსპორტო პროდუქციის მრავალფეროვნებით. ამას 2013a; Gaganidze, 2013b; Gaganidze, 2013c; Silagadze& Zubiashvili, 2015; Silagadze&Atanelishvili, 2014).

ქვეყნის კონკურენტუნარიანობისა და საექსპორტო მაჩვენებლების მყარი კავშირურთიერთობა ნათლად დადასტურდა ჩატარებული ანალიზის საფუძველზე, ალბათ მნიშვნელოვანია, განვიხილოთ ვაჭრობის ხელშეწყობის ინდექსისა და საექსპორტო კონკურენტუნარიანობის ურთიერთდამოკიდებულების საკითხები. ვაჭრობის ხელშემწყობი ინდექსი ასევე შეიმუშავა მსოფლიო ეკონომიკურმა ფორუმმა. ვაჭრობის ხელშეწყობის ქვეშ განიხილება ნებისმიერი ქმედება, რომელიც ამცირებს ვაჭრობის ტრანზაქციულ ხარჯებს და ხელს უწყობს ეფექტიანობის სტანდარტულ ზრდას. 21-ე საუკუნიდან ცხადი გახდა, რომ მკვეთრად გაიზარდა სხვადა-

**ცხრილი 1. მსოფლიო კინკურენტუნარიანობის ინდექსში წამყვანი ქვეყნებისა და საქართველოს ფუნდამენტური საექსპორტო მაჩვენებლები.**

| სახელმწიფო | ექსპორტი ათას აშშ დოლარში | სავაჭრო ბალანსის სალდო ათასს აშშ დოლარში | ექსპორტის % მსოფლიო ექსპორტში | იმპორტის % წილი მსოფლიო იმპორტში | საექსპორტო პროდუქციის რაოდენობა | სამი პროდუქტის წილი მთელ ექსპორტში | სამი ბაზრის წილი მთელ ექსპორტში |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| შვეიცარია | 304 688 646 | 35 533 861 | 1,89 | 1.64 | 4541 | 46,2 | 37,2 |
| აშშ | 1 453 169 633 | -796 491 086 | 9,00 | 13,73 | 5168 | 15,6 | 42,2 |
| სინგაპური | 329 868 096 | 46 862 251 | 2,04 | 1,73 | 4620 | 25,2 | 36,2 |
| ჰოლანდია | 569 376 621 | 65 196 526 | 3,53 | 3,08 | 4985 | 18,0 | 41,5 |
| გფრ | 1 340 751 954 | 280 079 536 | 8,3 | 6,47 | 4950 | 13,3 | 24,3 |
| საქართველო | 2 113 469 | 5 121 169 | 0,01 | 0,04 | 1735 | 30,9 | 26,0 |

ადასტურებს, მეორე მაჩვენებელიც სადაც ნაჩვენებია სამი წამყვანი საექსპორტო პროდუქტის წილი ქვეყნის მთლიან ექსპორტში. ფაქტია, რომ მაღალი საექსპორტო მრავალფეროვნება ცალსახად ამცირებს სასაქონლო კონცენტრაციას. საინტერესოა, რომ იკვეთება ტენდენცია საბაზრო კონცენტრაციის ზრდისა, კერძოდ, წამყვანი ქვეყნები უფრო მეტად უპირატესობას ანიჭებენ საბაზრო კონცენტრაციას ანუ სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ისინი ინტენსიურად ვაჭრობენ მცირე რაოდენობის სავაჭრო პარტნიორებთან. საექსპორტო გეოგრაფიაზე უფრო მნიშვნელოვანია საექსპორტო პროდუქციის დივერსიფიკაცია. საქართველოს შემთხვევაში სურათი რადიკალურად განსხვავებულია, საექსპორტო პროდუქტების დაბალი რაოდენობა, მაღალი სასაქონლო კონცენტრაცია და ბაზრების განშლა. ალბათ ნათელია, რომ პრობლემის გადაწყვეტის ძირითადი გზა უნდა იყოს საექსპორტო პროდუქტების რაოდენობის ზრდა, რაც უნდა დაეფუძნოს თანამედროვე ინდუსტრიულ პოლიტიკას. აღნიშნულ საკითხზე, ავტორსაც და სხვა მეცნიერებსაც აქვთ გამოთქმული საინტერესო მოსაზრებები, იხილეთ ბიბლიოგრაფია (Gaganidze, 2016; Gaganidze, 2015a; Gaganidze, 2015b; Gaganidze, 2014a; Gaganidze, 2014b; Gaganidze, 2014c; Gaganidze, 2014d; Gaganidze, სხვა არა-სატარიფო ბარიერების ზეგავლენა საგარეო ვაჭრობაზე. არა-სატარიფო ბარიერების მნიშვნელობა ბევრად აღემატება სატარიფო ბარიერების მნიშვნელობას. ამდენად აუცილებელი გახდა ამ არა-სატარიფო ბარიერების მნიშვნელობის შეფასება. ვაჭრობის ხელშემწყობი ინდექსი მოიცავს 4 სუბ-ინდექსს, რომლებიც 57 სხვადასხვა მაჩვენებელს აერთიანებენ 7 სვეტში. ჩვენ მიერ შერჩეული 5 კონკურენტუნარიანობის მიხედვით წამყვანი ქვეყნის მაჩვენებელი ვაჭრობის ხელშეწყობის ინდექსში შემდეგია: სინგაპური 1; ჰოლანდია 2; გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკა 9; შვეიცარია 11; აშშ 22. საქართველო იკავებს 41 ადგილს. ცხადია, რომ კონკურენტუნარიანობაში ლიდერი ქვეყნები, ასევე ძალიან მაღალ ადგილებს იკავებენ ვაჭრობის ხელშეწყობის ინდექსში. აშშ-ს შედარებით დაბალი მაჩვენებლი აიხსნება აშშ—ს ადმინისტრაციის მცდელობით გარკვეული ბარიერებით, დაიცვას შიდა ბაზარი, არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ ეს ყველაზე ტევადი ბაზარია მსოფლიოში. ვაჭრობის ხელშეწყობა წარმოადგენს საექსპორტო კონკურენტუნარიანობის პირობასაც და ამდენად აუცილებელია, საქართველომ ამ მიმართულებით გადადგას შესაბამისი ნაბიჯები. ამდენად უფრო დეტალურად განვიხილოთ საქართველოს მაჩვენებლები.

პირველი სვეტის მიხედვით, ბაზრების გახსნილობა საქართველოს აქვს მე–9 პოზიცია (წინა ინდექსის მიხედვით 2014 წ. ქონდა მე–6 პოზიცია). მე–2 სვეტი საგარეო ბაზრებზე დაშვება საქართველოს აქვს 33 პოზიცია, ქონდა 63–ე. მე–3 სვეტი სასაზღვრო ადმინისტრაციის ეფექტიანობა და გამჭვირვალობა მაჩვენებელია 39, იყო 41. მე–4 სვეტი სატრანსპორტო ინფრასტრუქტურის ხელმისაწვდომობა და ხარისხი, 76 პოზიცია, იყო 70–ე პოზიცია. მე–5 სვეტი სატრანსპორტო მომსახურების ხელმისაწვდომობა და ხარისხი, 98–ე პოზიცია, იყო 101. მე–6 სვეტი, საინფორმაციო–საკომუნიკაციო ტექნოლოგიების ხელმისაწვდომობა 33–ე პოზიცია, იყო 50–ე პოზიცია. მე–7 სვეტი სამოქმედო გარემო 33–ე პოზიცია, იყო 50–ე პოზიცია.

ასევე საინტერესოა ინდექსის შემდგენელთა მოსაზრებები საქართველოდან ექსპორტის ზრდის ხელისშემშლელ ფაქტორებზე, სადაც წარმოდგენილია: პოტენციური ბაზრებისა და მყიდველების იდენტიფიცირება; პროდუქციის ტექნოლოგიისა და შექმნის შეუსაბამო უნარები; საზღვარგარეთ არსებული ტექნიკური მოთხოვნები და სტანდარტები; სავაჭრო ფინანსების დაბალი ხელმისაწვდომობა; მყიდველთა რაოდენობრივი/ხარისხობრივი მოთხოვნების უზრუნველყოფა; აუცილებელ საიმპორტო მასალებზე კონკურენტულ ფასებში წვდომის სირთულეები. ალბათ ყველა ზემოჩამოთვლილი ფაქტორი კარგადაა ცნობილი ქართველი მკვლევარებისათვის ბოლო 20 წლის მანძილზე. სამწუხაროდ ამ პრობლემების გადასაწყვეტად ძალიან ცოტა რამ გაკეთდა და რთული სათქმელია რამდენად სწარფად მოგვარდება მათი თუნდაც ნაწილი უახლოეს მომავალში.

ანალიზის სისრულისათვის აუცილებელია ერთმანეთს შევადაროთ საქართველოსათვის ექსპორტის, იმპორტისა და მშპ–ს ზრდის ტემპები, რაც საშუალებას მოგვცემს განვსაზღვროთ ექსპორტის ზრდის შემდგომი შესაძლებლობები. იხ. ცხრილები 2 და 3.

ექსპორტის ზრდის დაბალი ტემპები ადვილად გასაგები იქნება, თუ იმავე პერიოდში განვიხილავთ სასაქონლო ნომენკლატურის ჰარმონიზებული სისტემის 4 ნიშნა დონეზე საექსპორტო პროდუქტების რაოდენობას.E

**საექსპორტო პროდუქტების რაოდენობა 4 ნიშნა დონეზე**

**2012- 1641**
**2013 -1713**
**2014 -1715**
**2015 -1749**
**2016–1735**

საექსპორტო პროდუქციის დაბალი ნომენკლატურა ექსპორტის ზრდის ამოცანას ორ ქვეამოცანად აყალიბებს, კერძოდ კი მოკლევადიან პერიოდში ექსპორტის ზრდა უნდა განხორციელდეს არსებული საექსპორტო პროდუქტებით, ხოლო დროის ხანგრძლივვადიან პერიოდში ექსპორტის ზრდა უნდა განხორციელდეს ახალი საექსპორტო პროდუქტების

**ცხრილი 2. საქართველოს მშპ, ექსპორტისა და იმპორტის დინამიკა**

| | მშპ მიმდინარე | ექსპორტი ათასს აშშ დოლარში | იმპორტი ათასს აშშ დოლარში |
|---|---|---|---|
| 2011 | 14.435 მლრდ | 2186 | 7072 |
| 2012 | 15.846 მლრდ | 2377 | 8056 |
| 2013 | 16.14 მლრდ | 2910 | 8023 |
| 2014 | 16.509 მლრდ | 2861 | 8602 |
| 2015 | 13.994 მლრდ | 2205 | 7300 |
| 2016 | 14.333 მლრდ | 2113 | 7295 |

**ცხრილი 3. მშპ, ექსპორტისა და იმპორტის ზრდა წინა წელთან შედარებით**

| | მშპ მიმდინარე | ექსპორტი | იმპორტი |
|---|---|---|---|
| 2012 | 9,7 | 8,7 | 13,9 |
| 2013 | 1,8 | 22,4 | -0,5 |
| 2014 | 2,3 | -1,7 | 7,2 |
| 2015 | -15,3 | -23,0 | -15,2 |
| 2016 | 2,4 | -4,2 | -0,01 |

შექმნის ბაზაზე. პირველი ამოცანის გადაწყვეტისათვის არსებობს ორი მიმართულება: ა) ახალი საექსპორტო ბაზრების ათვისება; ბ) არსებული საექსპორტო პროდუქტების უფრო მაღალ საფასო ნიშაში გაყიდვა. ორივე ამ ამოცანის გადაწყვეტა უნდა განხორციელდეს კარგად ცნობილი სტრატეგიების საფუძველზე: დანახარჯებით ლიდერობა; დიფერენცირება. დანახარჯებით ლიდერობისათვის აუცილებელია პროდუქციის დიდი მოცულობით წარმოება – ეს გზა ქართულ რეალობაში და საექსპორტო პროდუქციის ანალიზიდან გამომდინარე ნაკლებად რეალისტურია. ქართული საექსპორტო პროდუქცია, მაგალითად ღვინო შეუძლებელია ვაწარმოოთ დიდი ოდენობით, ვინაიდან ღვინის მოცულობა ლიმიტირებულია ყურძნის მოსავლით, ხოლო ამ უკანასკნელის ზრდა ლიმიტირებულია შესაბამისი კლიმატური ზონებისა და ნიადაგების სიმცირით. მასობრივი წარმოება გლობალური ეკონომიკის მოთხოვნების დასაკმაყოფილებლად ქართულ რეალობაში ასევე ზღვარდებულია რესურსული სიმწირით. ამდენად განვიხილოთ დიფერენცირების სტრატეგიის გამოყენების შესაძლებლობები. კლასიკური გაგებით დიფერენცირების სტრატეგიის გამოყენებისათვის აუცილებელია მომხმარებლების მხრიდან პროდუქციის მაღალი ხარისხის ან განსხვავებულობის აღქმა და მზადყოფნა ამ განსხვავებულობისათვის გადაიხადონ დამატებითი თანხები. დიფერენცირების სტრატეგიის თავისებურებები საექსპორტო პირობებში საკმაოდ საინტერესოა, კერძოდ, ექსპორტი–

რება თავისთავად ხელს უწყობს ფასების მაღალ დონეზე შენარჩუნებას, ვინაიდან მომხმარებელი ფსიქოლოგიურად შეგუებულია იმპორტირებული პროდუქციის მაღალ ფასთან. ეს ფაქტორი შეიძლება მივიჩნიოთ, როგორც საკმაოდ პოზიტიური.

ამ ამოცანების გადაწყვეტისათვის აუცილებელია ჩატარდეს ძალიან დეტალური ანალიზი. როგორც ერთ–ერთი ანალიტიკური მეთოდი, შესაძლებელია გამოყენებული იქნეს ავტორის მიერ შემოთავაზებული საექსპორტო სასაქონლო ჯგუფების ინტენსივობის ინდექსის განხილვა. აღნიშნული ინდექსი წარმოადგენს ვაჭრობის ინტენსიფიკაციის ინდექსის დაზუსტებას.

ამ შემთხვევაში საექსპორტო სასაქონლო ჯგუფების ინტენსივობის ინდექსი (დასახელება ავტორის მიერაა შემოთავაზებული) მიიღებს შემდეგ მნიშვნელობას Eaij=(Xaij/Xai)(Maj/Ma), სადაც:

Xaij – i ქვეყნის მიერ a პროდუქციის ექსპორტია j ქვეყანაში;

Xai- i ქვეყნის მიერ a პროდუქციის საერთო ექსპორტი;

Maj – a პროდუქციის იმპორტი j ქვეყანაში;

Ma- a პროდუქციის მსოფლიო იმპორტი.

a პროდუქცია განიხილება სასაქონლო ნომენკლატურის ჰარმონიზებული სისტემის 4–ნიშნა დონეზე, თუმცა, უნდა აღინიშნოს, რომ გათვლების ჩატარება 6 ან 8 ნიშნა დონეზე იძლევა უფრო ზუსტ სურათს. ამ მეთოდიკით ჩატარებული კვლევა იძლევა კონკრეტულ ქვეყანაში საექსპორტო პოტენციალის შეფასების შესაძლებლობას. ევროგაერთიანების შემთხვევაში მიზანშეწონილი იქნება დამატებითი კვლევების ჩატარება, იმ ქვეყნების აღმოსაჩენად სადაც, აღნიშნული პროდუქციის ფასები ყველაზე მაღალია. ამ სამუშაოების ჩატარების შემდეგ მიზანშეწონილია, შეფასდეს, რამდენად იქნება შესაძლებელი ქართული საექსპორტო პროდუქციის მაღალ საფასო დიაპაზონში რეალიზაცია. ერთ-ერთ მნიშვნელოვან შემაფერხებელ ფაქტორს წარმოადგენს საქართველოს დაბალი ცნობადობა, ამ პრობლემის გადასაწყვეტად მიზანშეწონილია სპეციალიზირებული სტრუქტურების გამოყენება.

ცხადია, 3 ან 4 საექსპორტო ალტერნატივის არსებობისას უპირატესობა მიეცემა იმ ქვეყანას, სადაც პოტენციალი ყველაზე უფრო მნიშვნელოვნად გამოიყურება. ამ მეთოდის გამოყენების შედეგად მიღებული გადაწყვეტილება შეიძლება მივიჩნიოთ, როგორც ყველაზე უფრო ზოგადი და საექსპორტო სტრატეგიის ფორმირების საწყისი ეტაპი. ყველაზე მაღალი საექსპორტო პოტენციალის მქონე ქვეყნის განსაზღვრის შემდეგ ძალიან მნიშვნელოვანია, განისაზღვროს, თუ რომელ ბაზარზე – სამომხმარებლო თუ სამრეწველო პროდუქციის – ხდება ექსპორტირება. როგორც ცნობილია, ეს ბაზრები მნიშვნელოვნად განსხვავდება ერთმანეთისაგან. თუ პროდუქციის ექსპორტი ხდება სამომხმარებლო ბაზარზე, მაშინ ექსპორტი შეიძლება გამოისახოს, როგორც შემდეგი ფუნქცია Xij=f(Yj,Pj,Fj,Rj,Dij), სადაც Xij – i ქვეყნის ექსპორტია j ქვეყანაში:

Yj – j ქვეყნის მოსახლეობა;

Pj – j ქვეყანაში მშპ მოსახლეობის ერთ სულზე;

Fj –i და j ქვეყნებს შორის ისტორიულად არსებული ურთიერთობები, დომინიონი–მეტროპოლია, ერთიანი ქვეყნის ნაწილი, ერთი სამხედრო–პოლიტიკური ბლოკის წევრობა;

Rij – i და j ქვეყანას შორის არსებული სავაჭრო რეჟიმი, განიხილება ჩვეულებრივი ვაჭრობა, უპირატესი ხელშეწყობის რეჟიმი, პრეფერენციების გენერალიზებული სისტემა, თავისუფალი ვაჭრობის შეთანხმება;

Dij – I ორ ქვეყანას შორის არსებული მანძილი j, შეიძლება განვიხილოთ როგორც საბაჟო გამშვებ და მიმღებ ტერმინალებს შორის მანძილი.

ეს ფუნქციური დამოკიდებულება წარმოადგენს, ალბათ, ყველაზეუფროზოგადს, რომლის კონკრეტულიმაჩვენებლების დამუშავებისას შესაძლებელია ეკონომეტრიკული მოდელის დამუშავება.

დიფერენციაციის სამუშაოები წარმოადგენს ძალიან სპეციფიურ აქტივობას, სადაც აუცილებელია სპეციალიზებული საბაზრო ცოდნით აღჭურვილი კომპანიების მონაწილეობა. ამ ამოცანების შესასრულებლად, ალბათ, ყველაზე მიზანშეწონილი იქნება ექსპორტის მენეჯმენტის კომპანიების გამოყენება. ექსპორტის მენეჯმენტის კომპანიებს (ემკ) აქვთ სწორედ ასეთი ტიპის საბაზრო ინფორმაცია და ცოდნა. ემკ–ს შერჩევა შესაძლებელია ტენდერის ან სხვა მსგავსი აქტივობის მიხედვით. გაცილებით უფრო რთულია სასაქონლო ჯგუფების შერჩევა, რომელთა ექსპორტირებაც უნდა განხორციელდეს მაღალ საფასო ნიშებში. საერთო წესად შეიძლება წარმოვიდგინოთ ისეთი სასაქონლო ჯგუფები, სადაც შესაძლებელია შემოქმედებითობის ფართოდ გამოყენება. მაგალითისათვის შესაძლებელია წარმოვიდგინოთ ბუნებრივი ქვები, სადაც შემოქმედებითობის საფუძველზე უნდა მოხდეს ძალიან სპეციფიური სასაქონლო შეთავაზების ფორმირება. ასევე დეტალურად უნდა იქნეს განხილული სამკერვალო პროდუქცია, რომლებიც დამზადებულია არა მსხვილი პარტიებით და წარმოადგენს სპეციალიზებული მოხმარების საქონელს. ფაქტობრივად ეს უნდა იყოს მომსახურების შეთავაზება, სადაც შესაძლებელი იქნება თანამედროვე ტექნოლოგიების მეშვეობით სპეციფიური მოქმედებების ჩატარება დისტანციურად.

განსაკუთრებული ყურადღება უნდა მიექცეს სოფტვერის პროდუქციის შექმნას საქართველოში. აუცილებელია შეიქმნას ყველა პირობები, რათა ხელი შეეწყოს სოფტვერის პროდუქციის წარმოებას. აქ შესაძლებელია განვიხილოთ რამდენიმე მიმართულება: ძველი სამრეწველო სიმძლავრეების უსასყიდლო გადაცემა სოფტვერის მწარმოებელ კომპანიებზე, მათი ხელშეწყობა ელექტრო–ენერგიის გადასახადის დაწევით, ინფორმაციის დიდი მასების მიღებისა და გადაცემის დანახარჯების მინიმიზაციით. განსაკუთრებული

ყურადღება უნდა მიექცეს ამ პროდუქციის ექსპორტირებისას მოგების გადასახადის შემცირებას. შიდა ბაზარზე გაყიდვის შემთხვევაში მოგების გადასახადი დადგინდეს 5%-ის ფარგლებში, ხოლო ექსპორტირებისას 1%-ის ფარგლებში. განსაკუთრებული ყურადღება უნდა მიექცეს სოფტვერის წარმოებისას სხვადასხვა ოპერაციების ვირტუალიზაციის შესაძლებლობას. მაქსიმალურად უნდა მოხდეს ისეთი გარემო პირობების ფორმირება, სადაც სრულად იქნება გათვალისწინებული საგნების ინტერნეტის გამოყენების შესაძლებლობა. ამ ღონისძიებების პარალელურად მსოფლიო წამყვან სოფტვერის მწარმოებელ კომპანიებს უნდა გაუკეთდეს შეთავაზება, დარეგისტრირდნენ საქართველოში საფოსტო ყუთის ინდექსით. ეს მეთოდი მკვეთრად ამარტივებს კომპანიების რეგისტრაციას საქართველოში, ხოლო დარეგისტრირებული კომპანიები გადაიხდიან მოგების გადასახადს იმ სქემის მიხედვით, რომელზეც საუბარი იყო ზევით. ცხადია, ეს მექანიზმი მოითხოვს გარკვეულ საკანონმდებლო ცვლილებებს, თუმცა მათი ეფექტიანობა საკმაოდ რეალისტურია.

## 2. სპეციალური ეკონომიკური ზონები და მომსახურეობის ექსპორტის განვითარება

სპეციალური ეკონომიკური ზონების ფორმირება, წარმოადგენს იმ ეკონომიკურ საკითხს, რომლის გარშემოც არ წყდება აზრთა სხვადასხვაობა. ამ პუბლიკაციაში შევეცდებით, ვიმსჯელოთ ამ საკითხის წმინდა ეკონომიკურ ასპექტებზე და იმ საკითხებზე, რომლებიც გაზრდიან ამ ეკონომიკური ზონების ეფექტიანობას. ზოგადად თავისუფალი ეკონომიკური ზონები (თეზ) არ წარმოადგენს ეკონომიკური ზრდის გარანტიას. თეზ-ი, მაშინ წარმოადგენს ეფექტიან იარაღს, როდესაც ის ასრულებს გარკვეულ ფუნქციას, უფრო კონკურენტულად, ვიდრე სხვები. ზოგადად შეიძლება თავისუფალი ეკონომიკური ზონები დავყოთ სამ ნაწილად: ინდუსტრიული ზონები; სავაჭრო ზონები და ფინანსური ზონები. ინდუსტრიულ ზონებში ხდება ამწყობი საწარმოების კონცენტრირება და დაბალი გადასახადების და იაფი და წარმადი მუშა-ხელის არსებობის პირობებში ხდება პროდუქციის აწყობა. როგორც წესი ინდუსტრიულ ზონებში ხდება ელექტრო-საყოფაცხოვრებო ტექნიკის აწყობა. აუცილებელია ეს ინდუსტრიული ზონა განლაგებული იყოს მსხვილ საზღვაო პორტთან, რათა პროდუქციის მიწოდება განხორციელდეს მსხვილი პარტიებით და დიდი ოდენობით. ყველა ამ ასპექტის გათვალისწინებით ინდუსტრიული ზონების მნიშვნელობა საქართველოში შედარებით ნაკლებად საინტერესოა. საქართველოში არა გვყავს წარმადი და იაფი სამუშაო ძალა, არაა მსხვილი ღრმა წყლიანი პორტი. ამდენად ინდუსტრიული ზონის ეფექტიანობა უახლოეს მომავალში აქტუალური არ იქნება.

თავისუფალი სავაჭრო ზონები იქმნება იქ, სადაც რამოდენიმე ქვეყნისათვის შესაძლებელია, შეიქმნას ვაჭრობის ხელშემწყობი პირობები. გათვალისწინებული უნდა იქნას რამოდენიმე სპეციფიური ფაქტორი: პოლიტიკური და სამხედრო სტაბილურობა, არსებული კონფლიქტები და სხვა. ჩვენი, სამხრეთ კავკასიის რეგიონისათვის დამახასიათებელია მაღალი პოლიტიკური არასტაბილურობა. ჩვენი სამი სახმელეთო მეზობლიდან (სომხეთი, აზერბაიჯანი, თურქეთი), მხოლოდ ჩვენ გვაქვს სამივესთან ნორმალური სავაჭრო ურთიერთობები. აუცილებელია ამ უნიკალური მდგომარეობის გამოყენება. კერძოდ, ისეთი თავისუფალი სავაჭრო ზონის ფორმირება, სადაც ამ სახელმწიფოების სავაჭრო კომპანიები თავისუფლად ივაჭრებენ და არ დაარღვევენ ეროვნულ კანონმდებლობას ან საკუთარ ქვეყნებში ჩამოყალიბებულ საზოგადოებრივ აზრს. ყველა ფაქტორების გათვალისწინებით სამხრეთ საქართველო იდეალურად შეესაბამება ამ პირობებს. ბაქო-თბილისი-ყარსის რკინიგზის ამოქმედება კი დამატებით აძლიერებს ამ თავისუფალი სავაჭრო ზონის პოტენციალს. სამომავლოდ არ გამოირიცხება ამ სავაჭრო ზონით რუსეთის ფედერაციის და ირანის ისლამური რესპუბლიკის სავაჭრო კომპანიების დაინტერესება. კარგი სატრანსპორტო ინფრასტრუქტურა, ყოფილი სსრკ სამხედრო ბაზის სასაწყობო მეურნეობა ქმნის ამ სავაჭრო ზონის ეფექტიანად ფუნქციონირების წინაპირობებს. სავაჭრო ოპერაციების ხელშეწყობისათვის ასევე მოსაფიქრებელი იქნება საქართველოს კანონმდებლობით გათვალისწინებული სპეციალური სავაჭრო კომპანიის სტატუსის გამოყენების შესაძლებლობა. რეექსპორტის ოპერაციებმა ზონაში მომუშავე კომპანიებს მაქსიმალურად უნდა შეუწყოს ხელი და მისცეს სავაჭრო ოპერაციების გეოგრაფიის ზრდის შესაძლებლობა. სავაჭრო გეოგრაფიის გაფართოება პირველ ყოვლისა შესაძლებელი იქნება ირანის ისლამური რესპუბლიკის სავაჭრო კომანიების დაინტერესებით, აქტიურად ჩაერთონ სავაჭრო ზონის მუშაობაში. ცხადია, ანალოგიური თავისუფალი სავაჭრო ზონის ფორმირება უნდა დაიგეგმოს ღრმაწყლიანი პორტის აშენების შემდეგ, ანაკლიაში.

ასევე აუცილებლად უნდა განვიხილოთ თავისუფალი ფინანსური ზონების ფორმირების შესაძლებლობები. თავისთავად თავისუფალი ფინანსური ზონები შეიძლება გახდეს მდგრადი და მაღალანაზღაურებადი სამუშაო ადგილების შექმნის წინაპირობა. მიზანშეწონილია, განხილული იქნეს ამ ტიპის ზონების თბილისის ან ქუთაისის საერთაშორისო აეროპორტებთან ფუნქციონირება. აუცილებელია, დეტალურად იქნეს შესწავლილი საკანონმდებლო რეგულაციების საკითხები, ზოგიერთ შემთხვევაში შესაძლებელია სხვა ქვეყნების კანონმდებლობის გამოყენება თავისუფალი ფინანსური ზონების ტერიტორიაზე. მიზანშეწონილია, რომ ზონაში მომუშავე კომპანიებს დაუწესდეთ მინიმალური მოთხოვნები ადგილობრივი პერსონალის დაქირავებაზე, ხოლო ჩამოსული მაღალკვალიფიციური თანამშრომლები აქტიურად

გამოვიყენოთ უმაღლესი საგანმანათლებლო პროგრამების განხორციელებაში.

უნდა განვიხილოთ მომსახურების ექსპორტის სხვადასხვა შესაძლებლობები. პირველ რიგში ყურადღება უნდა მიექცეს განათლების მომსახურების ექსპორტს. უმაღლესი განათლება რეალურად წარმოადგენს საქართველოს კონკურენტულ უპირატესობას, აუცილებელია ამ მიმართულებით დამატებითი ნაბიჯების გადადგმა, რაც გაზრდის საქართველოს, როგორც რეგიონალური საგანმანათლებლო ჰაბის მიმზიდველობას. პირველ რიგში უნდა განხორციელდეს საბაკალავრო და სამაგისტრო სასწავლო პროგრამების კრედიტებისა და შესაბამისად სწავლების ვადის შემცირება. ბაკალავრიატის შემთხვევაში ეს უნდა იყოს 180 კრედიტი და 3 წელი, ხოლო მაგისტრატურის შემთხვევაში 90 კრედიტი და 1,5 წელი. საწყის ეტაპზე შესაძლებელია ეს განვახორციელოთ უცხოენოვან საგანმანათლებლო პროგრამებზე, რომლებმაც გაიარეს საერთაშორისო აკრედიტაცია. ეს ორმაგად გაზრდის მიმზიდველობას, ვინაიდან სახეზეა როგორც პროგრამების მოქნილობის ზრდა, ასევე მათი ხარისხის საერთაშორისო დადასტურება.

მიზანშეწონილია, განხილული იქნეს არა–საქართველოს მოქალაქეებისათვის დისტანციური სწავლების მეთოდების განვითარება. ეს საკმაოდ სარისკო გადაწყვეტილებაა, ვინაიდან ჩვენვე ვქმნით ჩვენივე კონკურენტულ ვარიანტს საგანმანათლებლო პროგრამის განხორციელებისათვის. მეორე მხრივ, ეს ვარიანტი უნდა შევთავაზოთ იმ სახელმწიფოების მოქალაქეებს, საიდანაც დასწრებული სწავლების ფორმის სტუდენტების მოზიდვის ალბათობა დაბალია. ამდენად ვიმოქმედებთ 21–ე საუკუნის კონკურენტული ბრძოლისათვის დამახასიათებელი ფორმებით, როდესაც ერთდროულად ვიყენებთ ერთმანეთის კონკურენტ ფორმებს.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. O'Cass, Aron and Craig Juliann (2003), "Examining Firm and Environmental Influences on Export Marketing Mix Strategy and Export Performance of Australian Exporters". European Journal of Marketing, 37 9314) 366-84
2. Papava, Vladimer, Retroeconomics – Moving from Dying to Brisk Economy, Journal of Reviews on Global economics, 2017, 6, pp 455-462
3. Papava, V. (2013). Economic Reforms in Post-Communist Georgia: Twenty Years After. New York: Nova Science Publishers.
4. Gaganidze, G.(2016). Georgian Export Potential Utilization on the EU Market, Journal of International Management Studies, Volume16, Number 1.
5. Gaganidze, G. (2015a). Export Potential and Competitive Advantage, scientific and practical journal, Economics and Business, N3.
6. Gaganidze, G. (2015b). Export Potential of Georgian Agricultural Products on the EU Market (Based on Competitive Advantages and Market Entry Modes), European Journal of Business Research, Volume 15, Number 2, ISSN326:1945-2977.
7. Gaganidze,G.(2014a) Competitive advantages of Georgian non-agricultural products on the EU Market, International Academic Conference, Business and Globalization, Dubai, 2-3rd February, ABRM, ISBN 2047-2854
8. Gaganidze, G. (2014b). Competitive Advantage of Georgian Agricultural Products on the EU Market, International Academic Conference on Economics, Management and Marketing in Prague, (IAC-EMM 2014) 7-8, August, Conference proceedings, ISBN 978-80-905442-6-0
9. Gaganidze,G. (2014c). Systematic Approach to Research the Competitive Advantage, TSU, scientific and practical journal, Economics and Business, N4, 2014
10. Gaganidze, G. (2014d). Determining the production export potential index, TSU, scientific and practical journal, Economics and Business, N1, January-February.
11. Gaganidze, G. (2013a). Competitiveness of Georgian agro products and creation of export strategies; II International Scientific-Practical Conference, Bioeconomy and Sustainable Development of Agriculture, October, Tbilisi, Proceedings
12. Gaganidze, G. (2013b). New Challenges in Managing International Companies, Global Business Conference Proceedings, ISSN 1848-2252;p.73.(on English)
13. Gaganidze, G. (2013c).Competitiveness of Georgian Agro products and creation of the export strategies on the EU market, TSU, scientific and practical journal, Economics and Business, N6November-December.
14. Silagadze, A., Zubiashvili, T. (2015). Parameters of the European Union and the Post-Soviet Georgia's Economy. Refereed International Journal of Business and Management Studies (IJBMS), pp. 441–448.
15. Silagadze, A., Atanelishvili,T. (2014). The main economic indicators of the EU and Georgia "Topical problems of the development of economy and economic science." Collection of scholarly works of Paata Gugushvili Institute of Economics TSU, pp.50-5

# EXPORT ISSUES IN ASSESSING COUNTRY'S COMPETITIVENESS

**GIORGI GAGANIDZE**
Doctor of Economics, Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
Giorgi.gaganidze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.003

**KEY WORDS**: COMPETITIVE ADVANTAGE, EXPORT PRODUCTION

**SUMMARY**

Often in scientific circles, mistrust regarding the reliability of competitiveness or other indices is expressed. The definite part of the economists think that it is not advisable to form any serious strategies based on these indices. This mistrust is probably caused by less awareness in these issues, especially because of the absence of tangible, confirmed ties between these indices and the real economic figures. We often witness only superficial talks about indices, focusing on the place of the particular index of the country in certain rankings, which causes its politicization and the discussion of the fundamental issues is not taken into account. In this publication we will try to concentrate on the indices focusing on country's competitiveness and trade support. Such a choice was determined by two important issues: the first is the direct connection of these indices with the competitiveness of the country's exports and the second - both of these indices are made by the World Economic Forum and hence certain unified methodological approaches exist.

# „ახალი ნეოკლასიკური სინთეზი“ – XXI საუკუნის ახალი პარადიგმა*

**როზეტა ასათიანი**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი
საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტი,
პაატა გუგუშვილის სახელობის ეკონომიკის ინსტიტუტის უფროსი მეცნიერ-თანამშრომელი,
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
marinassati@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.004

**საკვანძო სიტყვები:** ახალი ნეოკლასიკური სინთეზი, საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკა, საზოგადოებრივი დოვლათი, სამოქალაქო საზოგადოება, ახალი მსოფლიო წესრიგი, საკუთრების პლურალიზმი, ინსტიტუციური წესრიგი, სოციალური წესრიგი, ახალი ფისკალური ფედერალიზმი, ექსტერნალიები, მესამე სექტორი

ეკონომიკური თეორიისა, უფრო ზუსტად კი ეკონომიკური პოლიტიკის მეინსტრიმის (ძირითადი მიმართულების) შეცვლის აუცილებლობის შესახებ მსჯელობა და საერთოდ ეს უაღრესად რთული და აქტუალური პრობლემა, ჯერ კიდევ XX საუკუნის ბოლოს მომწიფდა. 90-იანი წლების დასაწყისში კი, როდესაც მილთონ ფრიდმენის ხელმძღვანელობით, ჩიკაგოელ ეკონომისტთა „მონეტარისტულმა თეორიამ“ ეკონომიკურ პოლიტიკაში „ნეოკლასიკური სინთეზის“ ადგილი დაიკავა, ერთი ათეული წელი საკმარისი აღმოჩნდა იმისათვის, რომ გამოკვეთილიყო ამ თეორიის ნაკლოვანებები და ეკონომიკურ პოლიტიკაში მისი გამოყენების მიზანშეუწონლობა (კრუგმანი, 2009; кономическая теория на пороге XXI века, 2000; ასათიანი, 2016; ასათიანი, 2011). მიუხედავად ამისა, ჩიკაგოს სკოლის მონეტარისტულ თეორიაზე აგებულ, სტაბილურობისა და მდგრადი ეკონომიკური განვითარების გარანტად აღიარებულ ნეოკლასიკურ ეკონომიკურ პოლიტიკას თითქმის ორი ათეული წლის მანძილზე ეყრდნობოდა აშშ-ისა და სხვა ქვეყნების ეკონომიკა. იგი ითვალისწინებდა მაკროეკონომიკური რეგულირების შესუსტებას საბიუჯეტო-საგადასახადო რეგულირების შემცირების საფუძველზე და ფულად-საკრედიტო რეგულირებაში ფულის ფენომენის წინაპლანზე წამოწევასსპეკულაციური ოპერაციებით, ფულით ფულის კეთებით (რომელსაც ჯერ კიდევ, არისტოტელემ ქრემატისტიკა უწოდა, ასევე, საბაზრო ძალების გაძლიერებით, სახელმწიფო სოციალური ხარჯების შემცირებით, სოციალური პროგრამების შეკვეცით, ხელფასის მინიმალური განაკვეთის „გაყინვით“, პროფკავშირების როლის შესუსტებითა და ა.შ.

მილთონ ფრიდმენსა და ჩიკაგოს სკოლის სხვა წარმომადგენლებს (დ. კეიგანს, ფ. ჰაიეკს, გ. ლუკას, ა. შვარცს, ე. მეტცლერსა და ა.შ.) ამ პერიოდში, ეკონომიკური პოლიტიკის საწყის ეტაპზე აღზევებული მონეტარიზმი მაკროეკონომიკური რეგულირების წარმატებულ მოდელად მიაჩნდათ, თუმცა, ეკონომიკური კრიზისის დადგომის ნიშნები, განსაკუთრებით 2006-2007 წლებში ნელ-ნელა იკვეთებოდა. ფულის ფენომენის წინა პლანზე წამოწევამ გზა გაუხსნა ვირტუალურ ეკონომიკას. ფულის კეთების ხელოვნებამ დაფარა ეკონომიკის მართვის ხელოვნება. ეკონომიკურ პოლიტიკაში ფისკალური რეგულირების უკანა პლანზე გადაწევამ და საკრედიტო რეგულირების თვითდინებაზე მიშვებამ ფინანსური ეკონომიკა რეალურ ეკონომიკას მოწყვიტა და მსოფლიოს ფინანსური კრიზისისკენ უბიძგა, რომელიც შემდეგ ეკონომიკურ კრიზისში გადაიზარდა, რაც აისახა კიდეც მაკროეკონომიკურ მაჩვენებლებში. საკმარისია, ავიღოთ თუნდაც ერთი გლობალური, მეგაეკონომიკური მაჩვენებელი, რომ წარმოდგენა შეგვექმნას იმდროინდელი მსოფლიო ეკონომიკის მძიმე მდგომარეობის შესახებ: საერთაშორისო სავალუტო ფონდის ოფიციალური მონაცემებით, მსოფლიოს მთლიანი შიდა პროდუქტი 3,02%-დან 0,60%-მდე დაეცა (http://ictsd.org/i/news/bridgesrussiandigest/69878).

2008 წლის ნობელის პრემიის ლაურეატის პოლ კრუგმანის აზრით, „ჩიკაგოელი ეკონომისტების კომენტარები არის „ბნელი საუკუნის“ მაკროეკონომიკის პროდუქტი, სადაც რთულად მოპოვებული ცოდნა დავიწყებული იქნა, ხოლო უცნაური განტოლებებით „გამოპრანჭული“ ირაციონალური და არაპროგნოზირებადი თეორიები ძალიან შორს აღმოჩნდნენ რეალობისგან“ (კრუგმანი, 2009; Krugman, 2009).

მიუხედავად აშშ-ის ფედერალური სარეზერვო სისტემის მცდელობისა, გამოესწორებინა კეთილდღეობის გზიდან ეკონომიკის მნიშვნელოვანი გადახრები, პოლ კრუგმანის ხატოვანი გამოთქმით, „ამერიკული ეკონომიკა აცდა სწორ გზას და ლიანდაგიდან გადავიდა“ (http://ictsd.org/i/news/bridgesrussiandigest/69878). **ამიტომ 2008 წლის კრიზისიდან დაწყებული, ნეოლიბერალური ეკონომიკური პოლიტიკის უარყოფის საფუძველზე, დღის წესრიგში დადგა ეკონომიკური თეორიის მეინსტრიმის შეცვლის აუცილებლობა, ვინაიდან ეკონომიკურ პოლი-**

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

**ტიკაში არსებული მდგომარეობის ცვლილებების გარეშე გართულდებოდა მსოფლიო ეკონომიკური კრიზისიდან თავის დაღწევა.** ამიტომაც იყო, რომ აშშ-ის ფედერალურმა სარეზერვო სისტემამ, ანტიკრიზისული ღონისძიებების გატარების მიზნით, ფინანსურ ბაზრებზე ლიკვიდურობის პრობლემის გადასაჭრელად ევროკავშირის, დიდი ბრიტანეთის, იაპონიის, შვეიცარიისა და კანადის ცენტრალურ ბანკებთან ერთად, 640 მლრდ. დოლარი გამოყო ფინანსური ინსტიტუტების მხარდასაჭერად, ხოლო 800 მლრდ. დოლარი — სამომხმარებლო კრედიტის სახით (МЭиМО, 2009).

ბოლო ათწლეულებში მსოფლიოს პოლიტიკურ, ეკონომიკურ, სოციალურ, ინსტიტუციურ და მეცნიერულ-ტექნოლოგიურ სფეროებში მომხდარი უდიდესი ცვლილებები მეტ-ნაკლები ზომით აისახა ცალკეული ქვეყნების განვითარებაზე. ამასთან, თანამედროვე ეპოქაში, წინა ეპოქისაგან განსხვავებით, დიდია გლობალიზაციის გავლენა. პოზიტიურთან ერთად, მისი ნეგატიური ტენდენციებიც გამოვლინდა (ასათიანი, 2010), რომელთა დაძლევის გარეშე ნებისმიერ ქვეყანაში, მით უმეტეს ტრანზიტულ, ნაკლებად განვითარებულ და განვითარებად ქვეყნებში რთულია დისპროპორციების დაძლევა და ეკონომიკური განვითარება (ასათიანი, 2010)[1] ამიტომაცაა, რომ„ გლობალური იმპერიის ქოლგის“ ქვეშ მოქცეულ ქვეყნებში სუსტია სამართლებრივი ინსტიტუტები, დაბალია ცხოვრების დონე, მიზერულია საშუალო ფენა, მიუღწევადია სამართლიანობა და სოციალური თანხმობა.

მიუხედავად იმისა, რომ XX საუკუნის 60-იანი წლებიდან კაპიტალიზმის განვითარებაში ახალი ეპოქა დაიწყო — ინდუსტრიული საზოგადოება გადაიზარდა პოსტინდუსტრიულში, ამ მოვლენამ უდიდესი როლი შეასრულა ახალი მსოფლიო წესრიგის ჩამოყალიბებასა და სოციალურად ორიენტირებული საბაზრო ეკონომიკის დამკვიდრებაში, თუმცა პრობლემა მაინც პრობლემად დარჩა — ვერ მოხერხდა ახალი ეკონომიკური თეორიის — „ახალი ნეოკლასიკური სინთეზისა“[2] და მის საფუძველზე ახალი ეკონომიკური პოლიტიკის ჩამოყალიბება.

**მაკროეკონომიკური რეგულირების კეინზიანური მოდელი და მისგან გამომდინარე „კეინზიანური რევოლუცია“, რომელიც ოქროს ასოებით ჩაიწერა მსოფლიო ეკონომიკის ისტორიაში,** დღესაც ყურადღების ცენტრშია ეკონომიკური პოლიტიკის შემქმნელთა შორის. ახალმა კეინზიანელებმა — ჯ. სტიგლიცმა, ა. აკერლოფმა, ო. ბლანშარმა, ა. გრინვალდმა, გ. მენქიუმ, ს. ფიშერმა, ჯ. ბერნანდმა, ა. ლინდბეკმა და ა.შ. ტრადიციულ კეინზიანურ ფასეულობებზე დაყრდნობით გააფართოვეს კვლევის სფერო და შექმნეს მოდიფიცირებული კეინზიანური თეორია. მათ, გარდა მაკროეკონომიკური პრობლემებისა, დაიწყეს მიკროეკონომიკური პრობლემების ანალიზი. კვლევის ცენტრმა ეფექტიანი ერთობლივი მოთხოვნის ანალიზიდან ინდივიდუალიზმის პრინციპების მიკროეკონომიკურ პრობლემებზე გადაინაცვლა. ახალმა კეინზიანელებმა კვლევის ცენტრში ჩართეს ინსტიტუციონალიზმის ცალკეული დებულებები. ისინი არ ახდენენ კეინზიანური მაკროეკონომიკისა და ნეოკლასიკური მიკროეკონომიკის მექანიკურ შეერთებას, არამედ ეყრდნობიან იმ მტკიცებას, რომ ეკონომიკის წონასწორობის დაცვა შესაძლებელია მხოლოდ ჯანსაღი ეკონომიკური პოლიტიკით, ხოლო ეკონომიკის უწონასწორობის დაძლევისათვის აუცილებელია, ღია ეკონომიკის მიღწევების გათვალისწინებით, სახელმწიფო რეგულირება.

მაგრამ ისმება კითხვა: ახალი კეინზიანელები რას გულისხმობენ სახელმწიფო რეგულირებაში? „ნეოკლასიკური სინთეზი“ რატომ უნდა შეიცვალოს „ახალი ნეოკლასიკური სინთეზით“? საბაზრო ეკონომიკამ ხომ ახალი როლი მიანიჭა სახელმწიფოს, მერე და სად ჩანს ეს ახალი როლი? კეინზიანელები რატომ არაფერს არ ამბობენ საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკის როლსა დადანიშნულებაზე, მის ძირითად მიმართულებებზე (Asatiani, 2004; ასათიანი, 2017ა), არადა, შეიძლება ითქვას, „ძაღლის თავი აქ მარხია“. **„ახალი ნეოკლასიკური სინთეზი“ „ნეოკლასიკური სინთეზისა“ და საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკის ძირითადი მიმართულებების შეერთებით მიღებული ახალი ეკონომიკური თეორიაა** (ასათიანი, 2017ბ).

სახელმწიფომ, ეკონომიკური წონასწორობის მიღწევისათვის, ახალი ნეოკლასიკური სინთეზის შექმნითა და მისი ჩართვით ეკონომიკურ პოლიტიკაში უნდა დაძლიოს ეკონომიკური კრიზისი.

საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკის, ეკონომიკური მეცნიერების შედარებით ახალი დარგის, ჩამოყალიბების საფუძველზე, ცივილიზებულ ქვეყნებში სახელმწიფო ასრულებს ახალ როლს, რაც გამოიხატება შემდეგში: სახელმწიფომ, უპირველეს ყოვლისა უნდა გაატაროს აქტი-

[1] სხვადასხვა საერთაშორისო ორგანიზაციის (საერთაშორისო სავალუტო ფონდის, მსოფლიო ბანკის, გაეროს განვითარების ფონდის და ა.შ.) მიერ შემოთავაზებული კრიტერიუმების საფუძველზე განსხვავებულია მსოფლიოს ქვეყნების რაოდენობა. მაგ., გაეროს განვითარების ფონდის კლასიფიკაცია მოიცავს მსოფლიოს 194 ქვეყანას, მათ შორის განვითარებულია 35 ქვეყანა, აქედან. უფრო განვითარებული (more developed countries) – 24 ქვეყანა, რომელთა წილად მოდის მსოფლიოში წარმოებული მშპ-ის თითქმის 2/3. ნაკლებადგანვითარებულია (less developed countries) 137 ქვეყანა, რომელთა წილად მოდის მსოფლიო მოსახლეობის 81%. ცალკე ჯგუფადაა გამოყოფილი აღმოსავლეთ ევროპისა და СНГ-ს ქვეყნები, მაგრამ არსებობს 22 ქვეყანა, რომელიც ყველა კლასიფიკაციაში ხვდება, როგორც განვითარებული ქვეყანა. ეს ქვეყნებია: აშშ, იაპონია, გერმანია, გაერთიანებული სამეფო, კანადა, საფრანგეთი, შვეიცარია, შვედეთი, ავსტრია, ბელგია, იტალია, ნორვეგია, ლუქსემბურგი, ფინეთი, დანია, ისლანდია, ესპანეთი, ირლანდია, ნიდერლანდი, პორტუგალია, ავსტრალია, ახალი ზელანდია.

[2] სახელწოდება „ახალი ნეოკლასიკური სინთეზი „შემოღებულ იქნა მ. გუდფრენდისა და ი. კინგის მიერ ნაშრომში: Goodfriend&King, 1997.

ური სოციალური პოლიტიკა. მან არ უნდა დაუშვას თავისი მოსახლეობის მნიშვნელოვანი ნაწილის გაღატაკება და საზოგადოებრივი დოვლათი თითოეული მოქალაქისათვის გახადოს ხელმისაწვდომი (უფასო ან დოტაციური ფორმით), უნდა განსაზღვროს ქვეყნის ეკონომიკის განვითარების გენერალური სტრატეგია, ხელი შეუწყოს დასაქმების ზრდასა და ახალი სამუშაო ადგილების შექმნას; სახელმწიფოს ლაიტმოტივი უნდა იყოს მკვეთრი ქონებრივი უთანასწორობისა და ღრმა პოლარიზაციის არდაშვება; სახელმწიფომ ხელი უნდა შეუწყოს სამოქალაქო საზოგადოების განვითარებას; შეიმუშაოს და დაიცვას ეკონომიკური საქმიანობის კანონმდებლობა, ასევე, ანტიმონოპოლიური კანონმდებლობა; უარყოფითი გარე ეფექტების, ექსტერნალიების წინააღმდეგ სახელმწიფომ უნდა გაატაროს ქმედითი ღონისძიებები, შეძლოს მათი დაძლევა (ასათიანი, 2009); **აუცილებელია, შეინარჩუნოს ბუნებრივი ანუ სახელმწიფო მონოპოლიები და არ მოახდინოს მათი პრივატიზაცია** (ასათიანი, 1993); სახელმწიფომ უნდა დაიცვას კერძო საკუთრება და ხელი შეუწყოს მის განვითარებას; სახელმწიფოს პრეროგატივაა, ახალი მსოფლიო წესრიგის მოთხოვნათა განხორციელება, პირველ რიგში კონკურენციის სფეროში წესრიგის დაცვა (Асатиани, 2015; ასათიანი, 2017გ). ასევე, ინსტიტუციური წესრიგისა (რომელიც, უპირველეს ყოვლისა, ითვალისწინებს საკუთრების პლურალიზმის დამკვიდრებას) და სოციალური წესრიგის დაცვას (ასათიანი, 2013; ასათიანი, 2003); სახელმწიფომ ხელი უნდა შეუწყოს ფუნდამენტური მეცნიერების განვითარებას, სამეცნიერო-ტექნოლოგიური პოლიტიკის გატარებას, მნიშვნელოვანი როლი უნდა შეასრულოს ინოვაციური პოლიტიკის შემუშავებასა და გატარებაში, ასევე, განათლებისა და ჯანმრთელობის დაცვის სახელმწიფო პოლიტიკის შემუშავებასა და გატარებაში. მაკროეკონომიკური რეგულირება პირველ რიგში უნდა დაეყრდნოს საბიუჯეტო-საგადასახადო რეგულირებასა და ახალ საბიუჯეტო ფედერალიზმს (ასათიანი, 2012ა); სახელმწიფომ გადასახადების მანევრირებით, პროგრესული დაბეგვრის გატარებით ხელი უნდა შეუწყოს ეკონომიკის სოციალიზაციის გაძლიერებას, ფულად-საკრედიტო რეგულირება კი არ უნდა გასცდეს თავისი ფუნქციონირების საზღვრებს, რათა სპეკულაციური ოპერაციებითა და ფულით ფულის კეთების მანევრირებით არ განმეორდეს 2008 წლის მსოფლიო ეკონომიკური კრიზისი, სახელმწიფომ ხელი უნდა შეუწყოს ქვეყანაში სამოქალაქო საზოგადოების დამკვიდრებას, მცირე და საშუალო ბიზნესის განვითარებას, საშუალო ფენის რეალურად ჩამოყალიბებას; შემოსავლების სამართლიანი გადანაწილება სახელმწიფოს ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ფუნქციაა, ასევე, ინფრასტრუქტურის შექმნა-განვითარება; მაკროეკონომიკური რეგულირების შემადგენელი ნაწილია, ასევე, საგარეო-ეკონომიკური საქმიანობის რეგულირებაც; სახელმწიფომ უნდა უზრუნველყოს ეკონომიკური უსაფრთხოება (ასათიანი, 2012ბ), აქტიური როლი უნდა შეასრულოს ბუნებათსარგებლობის სწორად წარმართვასა და ეკოლოგიური და სასურსათო უსაფრთხოების უზრუნველყოფაში; სახელმწიფომ უნდა შეძლოს გლობალიზაციის შეუქცევადი პროცესის დადებითი, პოზიტიური ეფექტების გამოყენება და წინაღუდგეს უარყოფით, ნეგატიურ ეფექტებს, რაც ძალზე მნიშვნელოვანია თანამედროვე ღია ეკონომიკაში (ასათიანი, 2012გ; ასათიანი, 2017დ; Asatiani, 2007).

ის გარემოება, რომ სახელმწიფო სოციალურ სფეროში აქტიური როლის შესრულებით „კეთილდღეობის სახელმწიფოს" ნიშნებს იძენს ახალი დროის გამოწვევაა, კაცობრიობის განვითარების განვლილ პერიოდთან შედარებით, იგი წინ გადადგმული ნაბიჯი და ახალი სიტყვაა უფრო მაღალი სოციალური და ამავე დროს ახალი მსოფლიო წესრიგის დამყარების თვალსაზრისით. კეთილდღეობის სახელმწიფო პოლიტიკის საფუძველზე წინა პლანზე საზოგადოების სოციალური დაცვის ფუნქციამ წამოიწია, რომლის გარეშე შეუძლებელია ბაზრის პრინციპების რეალიზაცია და იგი ეკონომიკის სტაბილიზაციის ერთ-ერთ მნიშვნელოვან მიმართულებადაა აღიარებული.

ეკონომიკის სოციალიზაციის გაძლიერებით მსოფლიოს განვითარების კანონზომიერმა პროცესმა ახალი იმპულსი შეიძინა და ბიძგი მისცა ეკონომიკურ პროგრესს, რაც, სხვა მახასიათებლებთან ერთად, ტექნოლოგიურ ბუმში გამოიხატა. ამიტომაც გახდა აუცილებელი ეკონომიკური თეორიის მეინსტრიმისა და, აქედან გამომდინარე, ეკონომიკური პოლიტიკის შეცვლა.

ასეთია დღეს დიფერენცირებულ და კონტრასტულ სამყაროში მსოფლიო ეკონომიკური პოლიტიკის ლოგიკა. ეპოქალურმა მოვლენებმა და პროცესებმა ახალი გამოწვევების წინაშე დააყენა საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკა, რომელმაც გამოკვეთილი ადგილი უნდა დაიკავოს ჩამოყალიბების პროცესში მყოფ ახალ ნეოკლასიკურ სინთეზში და, შესაბამისად, ახალ ეკონომიკურ პოლიტიკაში.

**ქვეყანა, რომელიც ეროვნული ეკონომიკის თავისებურებების გათვალისწინებით, თავის ეკონომიკურ პოლიტიკაში ეყრდნობა ამ თეორიულ პოსტულატებს, ქმნის ქვეყნის განვითარების საკუთარ მოდელს.** ბუნებრივია, ეს მოთხოვნები საქართველომაც უნდა გაითვალისწინოს. ასეთი მოდელი, ეროვნული ეკონომიკის თავისებურებებზე დაყრდნობით, მრავალია დღეს მსოფლიოში, უფრო სწორად, რამდენი განვითარებული ქვეყანაცაა, იმდენია. საქართველოში კი, არასწორად გატარებული რეფორმების გამო, საბაზრო ეკონომიკამდე ჯერ კიდევ დიდი გზა გვაქვს გასავლელი.

ასეთია საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკის ფუნქციონირების ძირითადი მიმართულებები, ის ბერკეტები, რომლებზედაც მყარად დგას განვითარებული ქვეყნები და

რამაც **ამ ქვეყნებში სოციალურად ორიენტირებული საბაზრო ეკონომიკა გადაზარდა სოციალურ საბაზრო ეკონომიკაში,** საბაზრო ეკონომიკის უფრო განვითარებულ ფორმაში და განაპირობა კეთილდღეობის სახელმწიფოების ჩამოყალიბება, რომლებსაც სოციალიზმის „ყლორტებსაც" კი უწოდებენ (ასათიანი, 2017ე).

საბაზრო ეკონომიკის ფორმირება საქართველოში ეკონომიკური განვითარებისადმი ახლებურ მიდგომას მოითხოვს და ახალ როლს მიანიჭებს სახელმწიფოს, რომლის დასტური საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკის ფუნქციონირების ძირითადი მიმართულებებია.

დღეს სიცოცხლისუნარიანი ეკონომიკური პოლიტიკა თანამედროვე ცივილიზაციის გამოწვევაა. საქართველო ახალ გამოწვევათა წინაშეა, ამიტომ საერთაშორისო სტანდარტების შესაბამისი ეკონომიკის შექმნის აუცილებლობა ობიექტურად განაპირობებს საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკის მოთხოვნათა გათვალისწინებას საქართველოს ეკონომიკურ პოლიტიკაში.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. ასათიანი რ. (1993). მომსახურება და საბაზრო სისტემა. თბილისი. თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა; გვ. 42-43, 234.
2. ასათიანი რ. (2003). ახალი მსოფლიო წესრიგი და სამოქალაქო საზოგადოების მშენებლობა. `მაკრომიკროეკონომიკა, №4.
3. ასათიანი რ. (2009). გარე ეფექტები და „გადასხმის ხარჯები". ეკონომისტი", №2.
4. ასათიანი რ. (2010). გლობალიზაცია, ეკონომიკური თეორია და საქართველო. თბილისი, გამომცემლობა „სიახლე".
5. ასათიანი რ. (2011). მსოფლიო ეკონომიკური კრიზისი და ეკონომიკური თეორიის მეინსტრიმი. საერთაშორისო სამეცნიერო კონფერენციის მასალები. „სოციალური ეკონომიკა", №1.
6. ასათიანი რ.(2012ა). ბიუჯეტთაშორისი ურთიერთობების სახელმწიფო რეგულირება – პირველი რიგის ამოცანა. `ახალი ეკონომისტი, №4.
7. ასათიანი რ. (2012ბ). ეკონომიკის სოციალური ორიენტაცია – ეკონომიკური უსაფრთხოების მნიშვნელოვანი ინდიკატორი. „სოციალური ეკონომიკა", №3.
8. ასათიანი რ. (2012გ). გლობალიზაცია, რელიგიურ ეთიკაზე აგებული ეკონომიკური პოლიტიკა და საქართველო. „საქართველოს ეკონომიკა". თბილისი, „სიახლე".
9. ასათიანი რ. (2013). ახალი მსოფლიო წესრიგი და მისი პრინციპების რეალიზაციის არსებული მდგომარეობა საქართველოში. „საქართველოს ეკონომიკა", №12.
10. ასათიანი რ. (2016). ეკონომიკური პოლიტიკის ძირითადი მიმართულების შეცვლის აუცილებლობა საქართველოში. „ეკონომისტი", №1.
11. ასათიანი რ. (2017ა). საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკა. სახელმძღვანელო. თბილისი, გამომცემლობა„სიახლე".
12. ასათიანი რ. (2017ბ). საზოგადოებრივი სექტორის ეკონომიკის, როგორც მეცნიერების წარმოშობის წანამძღვრები, მიზნები და ამოცანები. „ახალი ეკონომისტი", 2017, №2.
13. ასათიანი რ. (2017გ). კეთილდღეობა ყველასთვის და კეთილდღეობა კონკურენციის გზით. ეკონომიკური განვითარების სტრუქტურული და ინოვაციური პრობლემები. თსუ პაატა გუგუშვილის სახელობის ეკონომიკის ინსტიტუტი. საერთაშორისო სამეცნიერო კონფერენციის მასალების კრებული. თბილისი.
14. ასათიანი რ. (2017დ). გლობალიზაციის ეპოქალური პროცესი და საქართველოს ეკონომიკა ახალი გამოწვევების წინაშე. „გლობალიზაცია და ბიზნესი თანამედროვე გამოწვევების წინაშე". საერთაშორისო სამეცნიერო კონფერენციის მასალები. 19-20 მაისი. საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტი, თბილისი.
15. ასათიანი რ. (2017ე). სოციალური საბაზრო ეკონომიკა საბაზრო სისტემის უმაღლესი ფორმა. „ახალი ეკონომისტი", №1.
16. კრუგმანი პ. (2009). როგორ მოახერხეს ეკონომისტებმა ყველაფრის არასწორად გაგება. თარგმანი ინგლისურიდან. „საქართველოს ეკონომიკა", №10, გვ. 80.
17. Asatiani R. (2004). Study of Public Sector Economics as Necessary Condition of Social Orientation. "Bulletin of the Georgian Academy of Sciences." Volume 169, number 2, March-April.
18. Asatiani R. (2007).The Phenomenon of Globalization on an its Inflience on National Economics. "The Caucasus & Globalization". Vol 1(3), Sweden, Ca&CC Press.
19. Goodfriend M., King R. (1997). The New Neoclasical synthesis and the Role of Monetary Policy. Macroeconomic Manual.
20. Goodfriend M., King R. (1997). The New Neoclasical synthesis and the Role of Monetary Policy. Macroeconomic Manual.
21. http://ictsd.org/i/news/bridgesrussiandigest/69878
22. Krugman P. (2009). How did economists get it so wrong? "New York Times", September 2).
23. АсатианиР. (2015). Теории конкуренции и новые перспективы стран ориентированных на конкурентноспособность. жур. «Кавказиглобализация», Швеция, Ca&CCPress.
24. «МЭиМО» (2009). №7, с.15.
25. Экономическая теория на пороге XXI века (2000). Под ред. Осипова Ю.М.; Зотовой Е.О. М., «Юрист».

# „THE NEW NEOCLASSICAL SYNTHESIS" – NEW ECONOMIC TREND

**ROZETA ASATIANI**
Doctor of Economic Sciences, Professor
Georgian Technical University,
Senior Research Fellow at Paata Gugushvili Institute of Economics,
Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
marinassati@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.004

**KEYWORDS:** NEW NEOCLASSICAL SYNTHESIS, THE ECONOMY OF THE PUBLIC SECTOR, PUBLIC WEALTH, CIVIL SOCIETY, NEW WORLD ORDER, PROPERTY PLURALISM, INSTITUTIONAL ORDER, SOCIAL ORDER, NEW FISCAL FEDERALISM, EXTERNALLY, THIRD SECTOR

**SUMMARY**

This work deals with the objective prerequisites for the origin of the "new neoclassical synthesis" which is in the process of formation, goals, tasks; the need to use this new trend in the country's economic policy is justified.

An explanation is given to the organic linkage of the public sector economics with the "new neoclassical synthesis" and its role in the formation of viable economic policy. The reflection of the main directions of the functioning public sector economics the country's economic policy is a new challenge to modern civilization. This must be reflected in the "new neoclassical synthesis" which adds novelty to the "neoclassical synthesis" that was successfully used in economic policy of the US and other developed countries in the 1980s. A great contribution in its creation belongs to the author of the first textbook in economics Paul Samuelson.

# საქართველოს ეკონომიკური განვითარების მოდელი და გლობალური ეკონომიკა პოსტკრიზისულ პერიოდში*

**ნოდარ ხადური**
ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
nodar.khaduri@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.005

**საკვანძო სიტყვები:** საქართველოს ეკონომიკური განვითარების მოდელი, მოდელის იმპლემენტაცია

მიუხედავად იმისა, რომ საქართველო უკვე 25 წელია დამოუკიდებელი ქვეყანაა და საბაზრო ეკონომიკის პრინციპებს ნერგავს, დღემდე გადაუჭრელია ქვეყნის ეკონომიკური განვითარების მოდელის არჩევის საკითხი. ბოლო წლების გამოცდილება გვიჩვენებს, რომ საქართველო ხშირად რადიკალურ მოდელებს ირჩევს და მათი უნიკალური რეცეპტით შერწყმის ამბიციაც გააჩნია. სამწუხაროდ, ხშირად იდეოლოგიურად შეუთავსებელი მოდელების არსის ჩაუწვდომლად, მათი კოპირების და ქართულ გარემოში დანერგვის მცდელობაა, რაც მიღწეული წარმატებების შენარჩუნების პრობლემას აყენებს.

იმისათვის, რათა სწორი მოდელი ავირჩიოთ, მნიშვნელოვანია, თეორიულ დონეზე მაინც ყველა ის საფრთხე და პოტენციური წარმატება გავაანალიზოთ, რომელიც ამა თუ იმ მოდელის არჩევამ და მისმა იმპლემენტაციამ შეიძლება გამოიწვიოს. გასათვალისწინებელია, ისიც, რომ ეკონომიკური პროცესების გლობალიზაცისს ფონზე ეროვნული ეკონომიკური მოდელის ფორმირება გარდა წმინდა შიდა პრობლემებისა, საგარეო ფაქტორის გათვალისწინებასაც მოითხოვს, რამეთუ გლობალური პროცესები თავისდაუნებურად იწვევენ ეროვნული მთავრობების ეკონომიკური ბერკეტების გარკვეულწილად შესუსტებას. ამასთან მნიშვნელოვანია, საზოგადოებამ მიაღწიოს კონსენსუსს, თუ როგორ პოლიტიკურ ფილოსოფიას უნდა დაეყრდნოს ქართული სახელმწიფოს მოწყობა.

მესამე ათასწლეული მსოფლიოსათვის ერთ-ერთი ყველაზე ხანგრძლივი ეკონომიკური და ფინანსური კრიზისით დაიწყო, 2007 წელს დაწყებული კრიზისის დასრულებაზე საუბარი ზოგიერთი საკმაოდ ცნობილი მკვლევარის მიერ, მხოლოდ 2017 წელს გახდა შესაძლებელი და ისიც საკმაოდ დიდი დათქმებით.

შესაბამისად თეორეტიკოსებში, მეცნიერებში, საერთაშორისო საფინანსო ინსტიტუტებში და, რაც მთავარია მთავრობებსა და ცენტრალურ ბანკებში, რომლებიც მაკროეკონომიკური პოლიტიკის არა მხოლოდ თეორიულ საფუძველზე, არამედ მათ რეალურ განხორციელებაზეც არიან პასუხისმგებელნი, კრიზისზე რეაგირების ახალი მექანიზმების ძებნა დაიწყო. ასე მაგალითად, მსოფლიო ბანკის მისიად აღიარებულია ორი უმთავრესი მიზანი: უკიდურესი სიღატაკის აღმოფხვრა და კეთილდღეობის უზრუნველყოფა ყველასათვის (იხ. მსოფლიო ბანკის ოფიციალური ვებ-გვერდი, www.worldbank.org). ხოლო მსოფლიო ბანკის სათაო ოფისში შესასვლელში ბანკის დევიზია გამოსახული „ჩვენი ოცნებაა სამყარო სიღარიბის გარეშე[1]“. ამავე დროს, საერთაშორისო სავალუტო ფონდმა, თანამედროვე გამოწვევების შესაბამისად მაკროეკონომიკური პოლიტიკის ხელახალ გააზრებაზე, უკვე სამი კონფერენცია ჩაატარა[2] და მასალები კრებულების სახით გამოსცა (Blanchard, 2016; 2013) (იხ. საერთაშორისო სავალუტო ფონდის ოფიციალური ვებ-გვერდი www.imf.org). აღნიშნულ საკითხზე მუშაობს ეკონომიკური თანამშრომლობისა და განვითარების ორგანიზაცია (OECD).

მიუხედავად ამისა, ეკონომიკური მეცნიერება ეკონომიკურ პროცესებზე რეაგირების პოზიციიდან ვერ გამოვიდა, პროგნოზები პროგნოზებად რჩება, ეკონომიკური მეცნიერება კი კვლავ ცდილობს დაეწიოს ეკონომიკაში მიმდინარე პროცესებს, სამწუხაროდ არცთუ ხშირად წარმატებულად, მით უფრო პროცესებზე მაკროეკონომიკური პრევენციის თუ არა, რეაგირების ინსტრუმენტების ეფექტიანობის ზრდის მიმართულებით.

ეკონომიკის განვითარების კვალობაზე სულ უფრო ხშირია ეკონომიკური პროცესების მართვისა და რეგულირების არსებული მაკროეკონომიკური (და არა მხოლოდ) ინსტრუმენტების რევიზიის მცდელობა, განსაკუთრებით პოლიტიკური იდეოლოგიების ზეგავლენით.

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

[1] Our dream is world without poverty

[2] აღნიშნული სამი კონფერენციიდან ორის მუშაობაში, 2013 და 2015 წლების აპრილში პირადად ვმონაწილეობდი როგორც საქართველოს ფინანსთა მინისტრი.

გასათვალისწინებელია ის გარემოებაც, რომ მაკროეკონომიკური პოლიტიკის ინსტრუმენტების შერჩევა დასმული მიზნების ადექვატური უნდა იყოს, თუმცა იდეოლოგია მიზნების ფორმირების მიმართ გაცილებით უფრო აგრესიულია. ამავე დროს, თავად ეკონომიკური პროცესები და მათი შედეგები რადიკალურად იცვლება და დღის წესრიგში სრულიად ახალი ქმედებების აუცილებლობა წარმოჩინდება.

თუ გადავხედავთ მაკროეკონომიკური მიზნების ევოლუციას, თუნდაც ბოლო 50 წლის განმავლობაში, ნათლად ჩანს, რომ ისინი ობიექტურადაც იცვლება, შესაბამისად ეს მიზნების მიღწევის ინსტრუმენტების მუდმივ სრულყოფას ითხოვს.

მიუხედავად ამისა, ზოგადად მაკროეკონომიკური პოლიტიკის მიზნებად აღიარებულია ეკონომიკური ზრდა (ბოლო პერიოდში უფრო აქტუალური ხდება ეკონომიკის მდგრადი განვითარება, რომელიც უფრო კომპლექსური მაჩვენებელია და რაოდენობრივთან ერთად, თვისობრივ პარამეტრებსაც უნდა მოიცავდეს, ამავე დროს მომავალი თაობებისათვის ზიანის მიყენების გარეშე, რაც არა მხოლოდ გარემოზე ზემოქმედებას, არამედ ფინანსურ მდგრადობას და სოციალურ გარემოსაც მოიცავს). ეკონომიკის სტაბილურობა ასევე მნიშვნელოვანი მაკროეკონომიკური მიზანია, რომელიც თავის თავში უმუშევრობისა და ინფლაციის დაბალ დონეს გულისხმობს და ძალიან აქტუალურია საგადასახდელო ბალანსის დაცვა. ცხადია, სახელმწიფო პოლიტიკა არ და ვერ შემოიფარგლება მხოლოდ ამ მიზნებით, მაგრამ სწორი აქცენტების შემთხვევაში შესაძლებელია მიღწეულ იქნეს ერთ-ერთი მთავარი ეკონომიკური მიზანი – მოსახლეობის ცხოვრების დონის ზრდა.

თუმცა სახელმწიფო ამ მიზნების მიღწევაში შეზღუდულია, ხშირ შემთხვევაში აგრესიული პოლიტიკური და იდეოლოგიური წნეხის გამო. პარადოქსულია, მაგრამ აგრესიული ხდება არა მხოლოდ ტრადიციულად „აგრესიული" იდეოლოგიები, რომელთათვისაც განსხვავებული აზრი პრინციპულად მიუღებელია, არამედ ერთი შეხედვით მეტად „დემოკრატიული" იდეოლოგიური შეხედულებანი, რომლებიც წესით მეტად შემწყნარებული უნდა იყოს განსხვავებული აზრისადმი და ეძებდეს კონსენსუსის წერტილს. აღნიშნულის საუკეთესო მაგალითია ლიბერალიზმის მომხრეთა აგრესიული ტონი, თუნდაც საქართველოში ეკონომიკური პოლიტიკის ფორმირების ზოგიერთ ეტაპზე.

იდეოლოგიურმა ფონმა გავლენა მოახდინა ინსტრუმენტების შერჩევაზე, ინსტრუმენტების მოქმედების ამპლიტუდაზე და ზოგადად მაკროეკონომმიკური პოლიტიკის ფორმირებაზე.

რეალურად სახელმწიფოს მაკროეკონომიკურ პროცესებზე ზემოქმედების ორად-ორი წმინდად ეკონომიკური ინსტრუმენტი, ბერკეტი მონეტარული და ფისკალური პოლიტიკა გააჩნია. 2007 წლის ფინანსური კრიზისის შემდეგ აქტუალური გახდა მაკროპრუდენციული პოლიტიკა, რომლის ამოცანა ფინანსური სისტემის ფუნქციონირების სტაბილურობის უზრუნველყოფაა.

სწორედ ამ ინსტრუმენტების ნაზავითაა შესაძლებელი პროცესებისადმი სასურველი მიმართულების მიცემა. პოსტკეინზიანურ სამყაროში კამათი ეკონომისტებს შორის სწორედ ამ ნაზავის შემადგენლობაზეა, მაგრამ ფაქტია, რომ დღეისათვის ბევრმა სახელმწიფომ პრაქტიკულად უარი თქვა მონეტარული პოლიტიკის განხორციელებაზე, მათ შორის ევროკავშირის სახელმწიფოებმა, რომლებიც ევროზონის წევრები არიან და არ აქვთ საკუთარი ვალუტა. გასათვალისწინებულია ისიც, რომ მონეტარულმა ხელისუფლებებმა, პრაქტიკულად ყველგან წინა პლანზე დააყენეს მხოლოდ ერთი მიზანი, ფასების სტაბილურობა, რითაც ასევე უარი თქვეს ისეთ სენსიტიურ თემებზე, როგორიცაა გაცვლითი კურსი, უმუშევრობა და სხვა. შესაბამისად მონეტარული პოლიტიკის ერთადერთი მიზნის არსებობა მნიშვნელოვნად ასუსტებს მონეტარული ინსტრუმენტების გამოყენების არეალს და ეფექტიანობას.

ასევე ბევრმა სახელმწიფომ, მათ შორის საქართველომ, პრაქტიკულად უარი თქვა დისკრეტული ფისკალური პოლიტიკის განხორციელებაზე, რაც გამოიხატება საკანონმდებლო დონეზე დეფიციტის, სახელმწიფო ხარჯების და სახელმწიფო ვალის ზღვრული მოცულობების დადგენაში. საქართველო კიდევ უფრო შორს წავიდა და საერთო-სახელმწიფოებრივი გადასახადების ზრდაზე (გარდა აქციზისა) ან ახლის შემოღებაზე პრაქტიკულად მორატორიუმი გამოაცხადა. ამისათვის საერთო სახალხო რეფერენდუმის ჩატარებაა საჭირო (მომავალი პრეზიდენტის მიერ ფიცის დადებამდე). შესაბამისად, ეკონომიკური რყევების დროს ხელისუფალთა ჩარევის მასშტაბები შეზღუდულია, რაც თუ ინსტრუმენტების ზემოქმედების დროით ლაგსაც დავუმატებთ, სერიოზულად გაართულებს და გაახანგრძლივებს პოსტკრიზისულ პერიოდებს.

ეკონომიკური მეცნიერების ამოცანა ამ ფონზე კიდევ უფრო რთულდება, რათა ხელოვნური შეზღუდვებით დამძიმებულ ბუნებრივ გარემოში ეკონომიკური პროგნოზირების და რეაგირების ისეთი მექანიზმები შეიქმნება, რომლებსაც შედარებით მოკლე დროითი ლაგი და მეტი ეფექტიანობა ექნება.

პირველის შესაბამისად სახელმწიფო ბუნებრივი ორგანიზმია, თითოეული ინდივიდი ამ ორგანიზმის ნაწილი, ხოლო თავად სახელმწიფო კი ორგანიზმის გულია. ამ იდეოლოგიის შესაბამისად ინდივიდი მნიშვნელოვანია, როგორც საზოგადოების ნაწილი და მისი კეთილდღეობა საზოგადოებრივი კეთილდღეობის ჭრილში უნდა განვიხილოთ, ხოლო მექანიკური თეორიის შესაბამისად სახელმწიფო არ არის საზოგადოების ორგანული ნაწილი და იგი ადამიანებმა საკუთარი მიზნების მიღწევის მიზნით გამოიგონეს.

თუმცა მექანიკური თეორიის შესაბამისადაც კი, სახელმწიფოს მიზნებიდან ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მიზანი

ხალხისათვის კეთილდღეობის მოტანაა. სწორედ „კეთილდღეობის" შინაარსის გაგებაა ის საკითხი, რომელსაც ეკონომიკაზე მსჯელობა იდეოლოგიურ და ხშირად პოლიტიკურ ჭრილში გადაჰყავს. როცა ეკონომიკურ პოლიტიკაზე, ეკონომიკურ მოდელზე ვსაუბრობთ, პირველ რიგში სწორედ იმაზე უნდა ვისაუბროთ, რას ვიგულისხმებთ „კეთილდღეობაში". ეკონომიკური პოლიტიკის მთავარი არსი სწორედ კეთილდღეობის მაქსიმიზაციაა, მაგრამ თავად კეთილდღეობა იმდენად ფართო ცნებაა, რომ კონსენსუსის მიღწევა პრაქტიკულად წარმოუდგენელია.

ის რომ სახელმწიფო არსებობს — მოცემულობაა. ისიც საყოველთაოდაა აღიარებული, რომ ბაზარი რესურსების განაწილების ყველაზე ეფექტიანი ფორმაა. თუმცა, სახელმწიფოს მხოლოდ არსებობაც კი, ბაზარს ნებისმიერ შემთხვევაში უკარგავს თავისუფლების ხარისხს, ანუ ბაზარი მხოლოდ თეორიულადაა თავისუფალი და სახელმწიფო პირდაპირი ან ირიბი მექანიზმებით ზღუდავს თავისუფლებას, ზოგიერთ შემთხვევაში ცდილობს, ბაზრის ჩავარდნის, ე.წ. „ბაზრის ფიასკოს" ნიველირებას, ხოლო ზოგიერთ შემთხვევაში აშკარად აფერხებს მის განვითარებას.

თავისუფალი ბაზრის და „უხილავი ხელის" იდეოლოგია ადამ სმიტს ეკუთვნის. იგი დარწმუნებული იყო, რომ თუ არსებობს თავისუფალი ბაზრები და ინდივიდები საკუთარი ინტერესის შესაბამისად მოქმედებენ, მთლიანი ეკონომიკა კარგად მუშაობს. სმიტი ამტკიცებდა, რომ ინდივიდის მიერ საბაზრო ეკონომიკის პირობებში საკუთარი ინტერესების სასარგებლო ქმედება უხილავი ხელის პრინციპით საზოგადოების საერთო კეთილდღეობის მაქსიმიზაციას იწვევს (Блаут, 1994). თუმცა თავად სმიტი ამტკიცებდა, რომ სახელმწიფომ „საზოგადოება დანაშაულისა და სხვა დამოუკიდებელი საზოგადოების აგრესიისაგან", ხოლო „საზოგადოების თითოეული წევრი სხვათა ჩაგვრისა და უსამართლობისაგან" უნდა დაიცვას (როუზენი, 2006:8). პრობლემა ზუსტად ისაა, საზოგადოების შემოსავლის რა ნაწილი უნდა მიიმართოს სახელმწიფოს მიერ ამ ფუნქციების შესრულებისაკენ და რა ჩაითვლება „სხვათა ჩაგვრასა და უსამართლობაში". და სახელმწიფო ინტერვენციის რა მოცულობა უნდა ჩაითვალოს ამ „სიკეთის" (რომელიც კეთილდღეობის ერთი შემადგენელი ნაწილია) ოპტიმალურ მოცულობად და მის სანაცვლოდ რა უნდა გაიღოს საზოგადოებამ.

ის რომ სახელმწიფო აბსოლუტური აუცილებლობაა, ამას აღიარებენ არა მხოლოდ ე.წ. სახელმწიფოს შესახებ ორგანული თეორიის მომხრეები, არამედ თავისუფალი ბაზრის ისეთი იდეოლოგები, როგორიცაა თუნდაც ლუდვიგ ფონ მიზესი. იგი წერდა „სახელმწიფო — აბსოლუტური აუცილებლობაა, რადგან მან უნდა გადაწყვიტოს ყველაზე მნიშვნელოვანი საკითხები, დაიცვას არა მარტო კერძო საკუთრება, არამედ მშვიდობაც, რამეთუ მშვიდობის გარეშე შეუძლებელია კერძო საკუთრების მწიფე ნაყოფის შეგროვება" (Mises, 1985: 33; 39; 42). მიზესის აზრით ადამიანი არა მხოლოდ Homo sapiens-ი, არამედ Homo agens-იცაა და მისი აზრით ადამიანებს, რომლებსაც რაიმე თანდაყოლილი დეფექტის გამო ქმედებები შეზღუდული აქვთ, რთულია ადამიანი უწოდო(!) მიუხედავად იმისა, რომ იურიდიული და ბიოლოგიური თვალსაზრისით ისინი ადამიანები არიან, მათ არ გააჩნიათ ადამიანის ყველაზე მნიშვნელოვანი მახასიათებელი (Мизес, 1999:40). ამ შემთხვევაში, როგორც ჩანს, უნდა ვიგულისხმოთ, რომ მიზესის აზრით ასეთი ადამიანი, ასევე გარკვეულ სიკეთეს უნდა იღებდეს საზოგადოებისაგან, წინააღმდეგ შემთხვევაში ის ფიზიკურად დაიღუპება.

ერთია თეორიული მოდელი, რომელიც შესაძლოა წმინდა მექანიკურ თეორიას და ადამიანის, როგორც ინდივიდის ცხოვრებას და მოღვაწეობას ეყრდნობა და მეორეა მისი პრაქტიკაში განხორციელება.

მე-20 საუკუნეში ეკონომიკური მოდელების ფორმირების უდიდესი გამოცდილება ჩამოყალიბდა, დაწყებული საბაზრო ეკონომიკის წარმატებული სკანდინავიური მოდელებით, იაპონიის და გერმანიის მეორე მსოფლიო ომისშემდგომ აღდგენილი ეკონომიკებით, რომლებმაც სრულიად დამსახურებულად ეკონომიკური სასწაულის სტატუსი დაიმსახურეს და სინგაპურის არანაკლებწარმატებული, თუმცა სრულიად განსხვავებული მოდელით დამთავრებული. ცხადია, თითოეული მათგანის შესწავლა და განხილვა რთულია, თუმცა საქართველოსათვის უდაოდ მნიშვნელოვანია იმ წინაპირობების შესწავლა, რომლებმაც ეს „ეკონომიკური სასწაულები" განაპირობეს.

ამ წარმატებული მოდელებიდან ორი განსაკუთრებით წარმატებულია, ერთს საფუძვლად ლუდვიგ ერჰარდის „კეთილდღეობის სახელმწიფო"(გერმანიის ეკონომიკის რეფორმირებაზე იხილეთ: Эрхард, 1991), ხოლო მეორეს ლი კუან იუს „სამართლიანი სახელმწიფო" (სინგაპურის ეკონომიკის რეფორმირებისა და აღმავლობის შესახებ იხილეთ: LeeKuanYew, 2000) დაედო.

მიუხედავად საქართველოში ჩამოყალიბებული სტერეოტიპებისა, განსაკუთრებით სინგაპურთან მიმართებაში, უნდა აღინიშნოს, რომ ორივე სახელმწიფოში დიდი იყო და არის სახელმწიფოს როლი ეკონომიკური პროცესების რეგულირებაში, წახალისებაში და ა.შ. მათ შორის, შრომის ბაზრის დაცვის, ბაზრის გარკვეულ სეგმენტებში პროტექციონისტული ნორმების მოქმედება, სახელმწიფო ინვესტიციები, რომლებიც არა მხოლოდ ინფრასტრუქტურაში ხორციელდებოდა და ა.შ.

ორივე რეფორმა წარმატებული აღმოჩნდა, ორივე ქვეყანა დღეს მსოფლიოს ყველაზე მდიდარ ქვეყანათა რიცხვში შედის.

საერთაშორისო სავალუტო ფონდის მონაცემებით, აშშ ერთ სულზე (მსყიდველობითუნარიანობის პერიტეტით)

სინგაპურში 90 531 აშშ დოლარია, გერმანიაში 50 206 დოლარი, ხოლო საქართველოში — 10 644[3]. შესაბამისად, სინგაპური მსოფლიოს უმდიდრეს სახელმწიფოთა შორის მე-4, გერმანია მე-17, ხოლო საქართველოკი 105-ეა.

ამავე დროს თუ ვნახავთ ჯინის ინდექსის დინამიკას, რომელიც შემოსავლების უთანაბრობას ასახავს, თუ გაეროს მონაცემებით შემოსავლები ყველაზე თანაბრად გადანაწილებულია დანიაში (ინდექსი შეადგენს 24,7), გერმანიაში 28,3, საქართველოში ინდექსი შეადგენს 40,4-ს, ხოლო სინგაპურში 42,5 (www.un.org). შესაბამისად, სინგაპური ამ მიმართულებით საქართველოსაც კი ჩამორჩება, ანუ საზოგადოების პოლარიზაცია შემოსავლების განაწილების თვალსაზრისით ძალიან მაღალია.

ვფიქრობ ასევე ევროპული, და კერძოდ, გერმანული ეკონომიკური მოდელის უპირატესობაზე ის ფაქტიც მეტყველებს, რომ ომის შემდგომ განადგურებული გერმანული ეკონომიკა, არათუ აღდგა, არამედ დღეს ევროპის ყველაზე განვითარებული ეკონომიკაა, და რაც მნიშვნელოვანია, სწორედ ეკონომიკური განვითარების წყალობით მოახერხა გერმანიამ დაახლოებით 30 წლის წინ გაერთიანება.

გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკა, რომელიც მეორე მსოფლიო ომში დამარცხების შემდეგ 4 საოკუპაციო ზონად დაიყო, რომელთაგან სამში ეკონომიკური რეფორმების განხორციელებამ აშკარა „გერმანული ეკონომიკური სასწაული" მოახდინა. ამ ეკონომიკური სასწაულის შედეგები სახეზეა: 1948 წლიდან 2010 წლამდე საშუალო საათობრივი ხელფასი გერმანიაში 65 ევროცენტიდან 15,55 ევრომდე გაიზარდა, სიცოცხლის საშუალო ხანგრძლივობა გაიზარდა 13 წლით, სამუშაო ადგილზე უბედურ შემთხვევათა რაოდენობა შემცირდა 60%-ით, კვირაში სამუშაო საათების რაოდენობა შემცირდა 48,2 საათიდან 38,3 საათამდე, შვებულებების ხანგრძლივობა 12 დღიდან 30 დღემდე გაიზარდა, 250 გრამი კარაქის შესაძენად საჭირო იყო 73 წუთი შრომა, დღეს საკმარისია 5 წუთი, 1 ავტომანქანის შესაძენად კი 1472 საათის მუშაობაა საკმარისი, ნაცვლად 5136 საათისა[4].

როგორც ჩანს, საქართველოსთვის საინტერესო უნდა იყოს გერმანული გამოცდილების გაზიარება.

დღეს ჩვენი მიზანია, იმ თეორიული ოქროს შუალედის პოვნა, რომელიც საშუალებას მოგვცემს მისი იმპლემენტაციის შემთხვევაში, ქართული ეკონომიკური მოდელი მაქსიმალურად ეფექტიანი და სამართლიანი იყოს. ამასთან არ უნდა დაგვავიწყდეს ის გარემო, რომელშიც საქართველოს უწევს ფუნქციონირება. დროებით დაკარგული ტერიტორიები, ეკონომიკური ემბარგო რუსეთის მხრიდან, მძიმე სოციალური ფონი — ის განმასხვავებელი ფაქტორია, რითაც საქართველო უფრო მეტად ჰგავს გერმანიას. ამასთან გასათვალისწინებელია ისგარემოებაც, რომ სინგაპურის ტერიტორია საქართველოს ტერიტორიის 1%-ზე ნაკლებია. შესაბამისად, ინფრასტრუქტურის განვითარებას სინგაპურში ნაკლები სახსრები სჭირდება, ვიდრე საქართველოში. ასევე გასათვალისწინებელია, რომ სიგნაპური ქალაქია, და სოფლის მეურნეობაში დასაქმებულთა ხვედრითი წილი ძალიან დაბალია, საქართველოში კი შრომითი რესურსების 63% სწორედ სოფლის მეურნეობაშია დასაქმებული (www.geostat.ge).

მნიშვნელოვანია ის გარემოებაც, რომ ევროკავშირის ბაზრებზე საქართველოში წარმოებული პროდუქციის თავისუფალი შეღწევადობა საქართველოს ეკონომიკური განვითარების, ინვესტიციების მოზიდვის, ცხოვრების დონის ამაღლების ერთ-ერთი სერიოზული ფაქტორი და წინაპირობაა.

დღეისათვის საქართველო ინვესტიციურ შიმშილს განიცდის, მოსახლეობის ცხოვრების დონე დაბალია, მაღალია უმუშევრობა და სიღარიბე. საკუთარი შესაძლებლობებით ამ მდგომარეობიდან გამოსვლა რთულია. მოხმარება იმდენად დაბალია ქვეყანაში, რომ მხოლოდ შიდა ბაზარზე ორიენტირებული წარმოების მიზნით ინვესტიციები აშკარად არამომგებიანია. ამდენად, ინვესტიციების მოზიდვის რეალური ფაქტორი ქვეყნის საექსპორტო პოტენციალის განვითარება და მსოფლიო ბაზრებზე საკუთარი ნიშის მოძებნაა.

თუ მსოფლიო ეკონომიკას გადავხედავთ, თვალნათელია, რომ ევროპულ ბაზრებს-ევროკავშირს ალტერნატივა არ გააჩნია. საერთაშორისო სავალუტო ფონდის, მსოფლიო ბანკისა და ევროსტატის მონაცემებზე დაყრდნობით, ასეთი სურათი იხატება: ევროკავშირის მოსახლეობა 512 მლნ. ადამიანია, 2018წლის მშპ 22 ტრლნ. დოლარი, რაც ერთ სულზე 38 370 დოლარს შეადგენს. ჯინის ინდექსი კი 30,8.

მხოლოდ ამ ზოგადი მაკროეკონომიკური მაჩვენებლების გადახედვითაც ცხადია, რომ საქართველოსათვის ეკონომიკური თვალსაზრისით სასიცოცხლოდ მნიშვნელოვანია ევროკავშირთან ღრმა და ყოვლისმომცველი თავისუფალი ვაჭრობის ხელშეკრულებით გათვალისწინებული პირობების სრული ამოქმედება, რომელიც საქართველოს ევროკავშირის ბაზრებზე გასვლის სატარიფო და არასატარიფო ბარიერებს მოუხსნის. აღნიშნული მოსაზრება კიდევ ერთხელ ადასტურებს საქართველოს ევროპული არჩევანის სისწორეს და, შესაბამისად, ეკონომიკის ევროპულ მოდელთან დაახლოებას.

ასევე მნიშვნელოვანია, რომ ქართული ეკონომიკური მოდელის ფორმირების პროცესში აქტიურად გამოვიყენოთ ის გამოცდილება, რომელიც გლობალიზაციის პროცესში დაგროვდა და გავითვალისწინოთ ის შეზღუდვები, რომელსაც გლობალური პროცესები გვიწესებს.

[3] Data refer to the year 2010. World Economic Outlook Database-September 2011, International Monetary Fund. Accessed on September 26, 2011.

[4] წყარო: IW Koln, Federal Statistics Office, Institute for Employment Research.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. საქართველოს სოციალურ–ეკონომიკური განვითარების სტრატეგია – საქართველო 2020. www.mof.ge.
2. როუზენი ჰ.ს., საჯარო ფინანსები, ტ.–1, თბილისი, 2006.
3. Blanchard Olivier (ed), Rajan Raghuram, Rogoff Kenneth, and Lawrence H Summers, Progress and Confusion (2016). The State of Macroeconomic Policy. The IMF, The MIT Press, Cambridge, Massachusetts, London, England.
4. Blanchard Olivier (ed.), Romer David, Spence Michael, and StiglitzJozeph. In the Wake of the Crisis. Leading Economists Reassess Economic Policy. The IMF, The MIT Press, Cambridge, Massachusetts, London, England 2013;
5. Furman, Jason,. The Right Question About Inequality and Growth, 2018;
6. Furman, Jason., Should Policymakers Care Whether Inequality is Helpful or Harmful For Growth?. IMF, Harvard Kennedy School & Peterson Institute for International Economics, 2018;
7. Greenspan, Alan,. The Map and TheTherritory. Risk, Human Nature, and the Future of Forecasting, The Penguin Press, New York, 2014;
8. Kaletsky, Anatole., A “Macroeconomic” Revolution?. July 2017. https://www.project-syndicate.org.
9. KaushikBasu., Inequality in the Twenty-First Century. December 2017. https://www.project-syndicate.org.
10. Lagarde, Christine, Building a More Resilient and Inclusive Global Economy (A speech), April 12, 2017. www.imf.org;
11. Laidi, Zaki., Populism’s Second Wind. Feb. 2018. https://www.project-syndicate.org.
12. Lee Kuan Yew, The Singapore Story: 1965-2000. From third word to first. HarperCollins Publishers, N.Y., USA, 2000;
13. Mises L., Liberalism in the Classical Tradition, p. 33, 39, 42.
14. IW Koln, Federal Statistics Office, Institute for Employment Research.
15. Rogoff, Kenneth., Economists vs. Scientist on Long-Term Growth, march 2018. https://www.project-syndicate.org.
16. Stiglitz, Jozeph E,. The Great Divide: Unequal Societies and What We can Do About Them, WW. Norton&Company, 2015;
17. Блауг М., Экономическая мысль в ретроспективе. – М., «Дело Лтд», 1994.
18. фон  Мизес Л., Индивид, рынок и правовое государство. – СПб., «Пневма», 1999, с.40;
19. Эрхард Л., Благосостояние для всех.,-М.: Начала-пресс, 1991.
20. www.geostat.ge;
21. www.mof.ge;
22. www.worlsbank.org;
23. www.imf.org;
24. www.doingbusiness.org;
25. www.weforum.org;
26. www.medium.com;
27. www.project-syndicate.org;

# THE MODEL OF GEORGIAN ECONOMIC DEVELOPMENT AND POST CRISES GLOBAL ECONOMY

**NODAR KHADURI**
Doctor of Economics, Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
nodar.khaduri@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.005

**KEYWORDS:** GEORGIA'S ECONOMIC DEVELOPMENT MODEL, MODEL IMPLEMENTATION

**SUMMARY**

Despite the fact that Georgia has already been an independent country for 25 years and inculcates the principles of market economy, the issue of choosing the model of country's economic development has not been resolved up to the present time. Georgia frequently chooses radical models not only at the theoretical level, but also at the political one and has ambitions of merging them by unique prescription. Unfortunately, frequently there are attempts to borrow ideologically inappropriate models without comprehending their essence that causes problems for maintaining achieved successes.

In order to choose a correct model, it is imperative to analyse at least at the theoretical level all those threats and possible successes that can be caused by choosing this or that model and its implementation. It is important that the society achieve consensus on what political philosophy the Georgian state system should be based on, the organic or mechanical theories of state.

According to the first one the state is a natural organism, each individual is a part of this organism, and the state itself is a heart of this organism. According to this ideology; the individual is important as a part of society and his/her well-being should be considered in the context of the well-being of society.

As regards the mechanical theory, it is based on the notion that the state is not an organic part of society and humans devised it to achieve their own goals.

The economic essence of the noted theories is clearly reflected in Adam Smith and John Maynard Keynes's theoretical legacy. Smith was convinced that, if there are free markets and individuals act by their own interests, the whole economy works well. Smith claimed, that in the conditions of market economy the useful action of individuals' own interests by the principle of "invisible hand" brings about maximization of the general well-being of society. According to Keynes, Smith's "invisible hand" showed an utter irrelevance to the real developments that became a reason for formulating a new macroeconomic theory.

Today our aim is to find that theoretical golden mean, which in case of its implementation, will enable Georgian economic model to be maximally effective and fair.

# ეკონომიკური ზრდის გაგების საკითხისათვის*

**თეიმურაზ ბერიძე**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
teimuraz.beridze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.006

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკური განვითარება, ეკონომიკური განვითარების გაზომვა

თანამედროვე მსოფლიო ეკონომიკა წარმოადგენს საკმაოდ რთულ, მჭიდროდ ურთიერთდაკავშირებული ერთეულების (სახელმწიფოები, ქვეყნები, საერთაშორისო ორგანიზაციები და ინსტიტუტები (ფორმალური და არაფორმალური), ტრანსნაციონალური კომპანიები, ცალკეული ფირმები, საოჯახო მეურნეობები, ინდივიდუუმები) სისტემას. ამ სისტემამ XX-XXI საუკუნეების მიჯნაზე შეიძინა სრულიად ახალი თვისებრიობა – გლობალური შინაარსი, რომელიც საკუთრივ ეკონომიკის გარდა, მოიცავს – პოლიტიკას, სოციუმს, კულტურას, რელიგიას, განათლებასა და ა.შ. საზოგადოებრივი ცხოვრების ეს კომპონენტები საკმაოდ მნიშვნელოვან გავლენას ახდენენ ეკონომიკაზე, ასევე, ეკონომიკა მნიშვნელოვანწილად განაპირობებს მათ შინაარსს. ამის გარდა, სოციალისტური სისტემის დაშლამ და სრულიად ახალიფენომენის – გარდამავალი ქვეყნების, გარდამავალი ეკონომიკების („transitional countries, transitional economies") წარმოქმნამ ახალი შინაარსი შესძინა გლობალიზაციის პროცესს. ამ ქვეყნების წარმოჩენამ კიდევ უფრო აქტუალური გახადა საკითხი იმის შესახებ თუ **როგორ ურთიერთდამოკიდებულებაშია ეკონომიკური ზრდა („economic growth") და ეკონომიკური განვითარება („economic development") ერთმანეთთან. რა განსხვავებაა ეკონომიკურ ზრდასა და ეკონომიკურ განვითარებას შორის? რომელი მაჩვენებლებით ხდება მათი შეფასება? შეიძლება თუ არა განვიხილოთ ეკონომიკური განვითარების მოდელი გარდამავალი ქვეყნების ეკონომიკების ანალიზისას, თუ ის მხოლოდ ე.წ. მესამე სამყაროს ქვეყნებისთვისაა დამახასიათებელი?**

ზემოთჩამოთვლილ საკითხებზე პასუხი მოითხოვს საკმაოდ ვრცელ და სიღრმისეულ გამოკვლევას. წარმოდგენილ სტატიაში ჩვენ კი მხოლოდ კვლევის რამოდენიმე მიმართულებას შევეხებით (და ისიც საკითხის დასმის წესით).

## კიდევ ერთხელ ეკონომიკური ზრდის შესახებ

„ეკონომიკური ზრდის" ფენომენი არ არის ახალი საკითხი ეკონომიკურ თეორიასა დაპრაქტიკაში. ადამიანების სამეურნეო საქმიანობის დასაბამიდან იგი საზოგადოების ყურადღების ცენტრში იდგა ერთი მარტივი მიზეზის გამო: ეკონომიკური ზრდის შედეგი აისახება ქვეყნის განვითარებასა და ადამიანთა ცხოვრების დონის ამაღლებაში, ხოლო ზრდის განმაპირობელი ფაქტორები მუდმივად წარმოადგენს პოლიტიკოსთა და მეცნიერ-ეკონომისტთა კვლევის ობიექტს.

ეკონომიკური ზრდის საკითხებს იკვლევდნენ ეკონომიკური თეორიის იდეოლოგიურად საპირისპირო ბანაკების წარმომადგენლები – XIX საუკუნეში – კ. მარქსი (აღწარმოების თეორია, რომელმაც მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა აღნიშნული საკითხის კვლევაში) და XX საუკუნეში – ეკონომიკური ზრდის თეორიის ცნობილი წარმომადგენლები (ჯ. კეინზი, რ. ჰაროდი, ე. დომარი, ჯ. რობინსონი და ა.შ.), რომლებიც ყურადღებას ამახვილებდნენ ეროვნული შემოსავლის ზრდის მნიშვნელობაზე მხოლოდ ერთი ფაქტორის გათვალისწინებით – კაპიტალის დაგროვების ნორმით. უ. როსტოუ ამ ფენომენს უკავშირებს საზოგადოების სტადიურ განვითარებას. ხოლო მოგვიანებით ეკონომიკური ზრდის ნეოკლასიკურიმოდელის ავტორი ჯ. მიდი ყურადღებას ამახვილებს მის ყველა ფაქტორზე (კაპიტალი, დანაზოგი, სამუშაო ძალა, ინვესტიციები) და თვლის, რომ მხოლოდ ამ შემთხვევაში ეკონომიკურ ზრდას ექნება სტაბილური და მდგრადი ხასიათი.

აღნიშნული პრობლემის ყველა მკვლევარი ცდილობს პასუხი გასცეს კითხვებს: რა არის ეკონომიკური ზრდა? ღა განაპირობებს ეკონომიკურ ზრდას და როგორ გაიზომება იგი? ცნობილია, რომ ყველა ამ საკითხზე პასუხი გაცემულია მაკროეკონომიკის სახელმძღვანელოებში (**Karl, et al.,** 2007), მაგრამ, ჩვენი აზრით, რჩება საკითხების გარკვეული წრე, რომელიც, ჯერ კიდევ საჭიროებს ახსნას და განვითარებას.

ცნობილია, რომ ეკონომისტები ეკონომიკურ ზრდას ძირითადად აფასებენ მთლიანი შიდა პროდუქტის ("Gross Domestic Product") დინამიკით. თუმცა, აქვე აღვნიშნავთ, რომ ეს მაჩვენებელი სრულად ვერ ასახავს ეკონომიკურ ზრდას, ვინაიდან არ აჩვენებს ქვეყნის ცხოვრების ხარისხს და განაწილებითი ურთიერთობების ეფექტს, ამავე დროს მოიცავს საფინანსო შუამავლობის ოპერაციების მოცულობებს, რომლებიც არ ასახავენ ზრდას ეკონომიკის რეალურ სექტორში. ამ გარემოებათა გათვალისწინებით ეკონომისტები იყენებენ სხვა მაჩვენებლებსაც – მთლიანი ეროვნული

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

შემოსავალი; წმინდა ეროვნული შემოსავალი; პირადი შემოსავალი; წმინდა პირადი შემოსავალი ანუ განკარგვადი შემოსავალი. **გასათვალისწინებელია აგრეთვე მთლიანი შიდა პროდუქტის შექმნის სოციალური შემადგენლებიც.**

რა განსაზღვრავს მთლიანი შიდა პროდუქტის ზრდას? პასუხი ერთი შეხედვით მარტივია: ქვეყანაში **მწარმოებლურობის დონე** (უნდა ითქვას, რომ ეს მაჩვენებელი ბოლო ორი ათწლეული საერთოდ არ გაიანგარიშება სტატისტიკური ორგანოების მიერ). როგორია მისი დეტერმინანტები? ესენია: **ფიზიკური კაპიტალი** (მოწყობილობები და შენობები, რომლებიც გამოიყენება საქონლისა და მომსახურების წარმოებისათვის), **ადამიანისეული კაპიტალი** (ცოდნა და უნარი, რომელსაც ადამიანი იძენს განათლებისა და პრაქტიკული გამოცდილების გზით), **ბუნებრივი რესურსები** (საქონლისა და მომსახურები სწარმოებაში გამოყენებული მასალა, რომელსაც ბუნება გვაძლევს), **ტექნოლოგიური ცოდნა** (უახლესი ტექნიკისა და „ნოუ-ჰაუს" დანერგვა).

ჭარმოების ყველა ფაქტორი მონაწილეობს ეკონომიკურ ზრდაში, მაგრამ, ბუნებრივია, არათანაბრად (ყველას არ გააჩნია ერთი და იგივე წონა), ვინაიდან ნებისმიერ ქვეყანას აქვს ამა თუ იმ ფაქტორის გამოყენების უპირატესობა, რაც საგარეო ვაჭრობაში მას უპირატესობებს აძლევს. ბუნებრივია, რაც უფრო ოპტიმალური იქნება ამ ფაქტორთა კომბინაცია, მით უფრო მაღალია ეკონომიკური ზრდა და მისი სტაბილურობა (საბჭოურ პერიოდში ეკონომისტ-მათემატიკოსთა მიერ შემუშავებულიც კი იყო ე.წ. **ეკონომიკის ოპტიმალური ფუნქციონირების სისტემა**).

როგორია ამ თვალსაზრისით მდგომარეობა თანამედროვე საქართველოში? სამწუხაროა, მაგრამ უნდა აღინიშნოს, რომ ბოლო 20 წლის განმავლობაში საქართველოში ყველა ეს დეტერმინანტი (ფაქტორი) პრაქტიკულად სულ უფრო და უფრო **ქვეითდება!**

ავიღოთ **ფიზიკური კაპიტალი.** იგი ძირითადად გაცვეთილია, არ ხდება მისი შეცვლა ან გადაიარაღება (რომელიც, როგორც წესი, ყოველ 20 წელიწადში ერთხელ უნდახდებოდეს), არადა, თანამედროვე ეკონომიკის საფუძველს სამრეწველო დანადგარები და საწარმოო ხაზები წარმოადგენს. ამ თვალსაზრისით გადასახედია ქვეყნის საიმპორტო პოლიტიკა.

რაც შეეხება **ადამიანისეულ კაპიტალს** – მილიონზე მეტი ადამიანი (ძირითადად 25-50 წლის ასაკის) გასულია ქვეყნიდან, ხოლო განათლება (განსაკუთრებით, საინჟინრო-ტექნიკური) არასახარბიელო მდგომარეობაშია. გადასახედია პროფესიათა და სპეციალობათა სისტემა და ქვეყნის ინტერესების გათვალისწინებით სპეციალისტთა მომზადებაც.

**ბუნებრივი რესურსები** – ქვეყანაში დარღვეულია ეკოლოგიური ბალანსი, მაშინ როდესაც ეკოსისტემა სოციალურ-ეკონომიკური სისტემის მნიშვნელოვანი კომპონენტია და ხელს უწყობს საზოგადოების ჯანდაცვას.

რაც შეეხება მთლიანი შიდა პროდუქტის ორნიშნა ზრდას (1996-1997 და 2004 წლებში), ის გამოწვეული იყო მხოლოდ ე.წ. **მკვეთრი ზრდის ეფექტით** (გრეგორი მენქიუს ტერმინოლოგიით) და **ეკონომიკის აღდგენითი ზრდით** (რუსი ეკონომისტის ე. გაიდარის ტერმინოლოგიით).

სწორედ ამ გარემოებების გათვალისწინებით უნდა იქნეს შემუშავებული ქვეყნის ეკონომიკური პოლიტიკა.

## ეკონომიკური განვითარების არსი და მაჩვენებლები

ეკონომიკური განვითარება შედარებით ახალი ცნებაა და გაცილებით ფართოა, ვიდრე ეკონომიკური ზრდა. იგი ასახულია სახელმძღვანელოებში და ისწავლება მსოფლიოს მრავალ უმაღლეს სასწავლებელში (**Hayami, et al.,** 2002). ამიტომ, უპირველეს ყოვლისა, მნიშვნელოვანია განვასხვავოთ ეკონომიკური ზრდა და ეკონომიკური განვითარება. ერთი შეხედვით საკითხის ამდაგვარად დაყენება ტავტოლოგიაა, მაგრამ უფრო სიღრმისეული შესწავლისას დავინახავთ პრინციპულ სხვაობებს მათ შორის, რაც ეკონომიკის ტექნიკურ-ეკონომიკურ და სოციალურ-ეკონომიკურ მხარეებს შორის სხვაობიდან გამომდინარეობს. **პირველი** გულისხმობს ეკონომიკის განვითარებას მისი საწარმოო პოტენციალის განვითარების თვალსაზრისით, ხოლო **მეორე** აქცენტს აკეთებს ეკონომიკის განვითარების სოციალურ შედეგებზე. ამ თვალსაზრისით, გარკვეულწილად ეკონომიკური განვითარების მოდელი არის „სოციალურად ორიენტირებული ეკონომიკური" მოდელის გაგრძელება, რასაც ადგილი აქვს დასავლეთ გერმანიაში და სკანდინავიის ქვეყნებში XX საუკუნის მეორე ნახევრიდან.

ცნობილია, რომ **ეკონომიკური ზრდა** ფასდება მთლიანი შიდა პროდუქტის (მათ შორის მოსახლეობის ერთ სულზე) რეალური გამოშვების მაჩვენებლით, ხოლო **ეკონომიკური განვითარება** ბევრად უფრო ფართოა, ვიდრე ეკონომიკური ზრდა. ის უფრო სოციალურად ორიენტირებულია და ასახავს ქვეყნის განვითარების მრავალ შრეს.

ეკონომიკური განვითარება აჩვენებს, თუ რა ეფექტი მოაქვს ეკონომიკურ ზრდას უშუალოდ მოსახლეობისათვის, როგორ იზრდება ქვეყანაში ცხოვრების დონე და შესაბამისად ის გაიზომება ისეთი მაჩვენებლებით, როგორიცაა: რეალური შემოსავალი (მშპ) მოსახლეობის ერთ სულზე; განათლების დონე; ჯანდაცვის დონე (მაგალითად, ექიმთა რაოდენობა 1000 კაცზე); ეკოლოგიის სტანდარტების დაცულობა. ამასთან, ეკონომიკურ განვითარებას მნიშვნელოვანწილად განსაზღვრავს: ინფრასტრუქტურის (ტრანსპორტი, კომუნიკაციები) დონე; მომსახურების სექტორის ეფექტიანობა (ასათიანი, 1993); კორუფციის დაბალი დონე; შრომის მწარმოებლურობა; სამუშაო ძალის მობილობა; უცხოური ინვესტიციებისა და დახმარების ნაკადები; დანაზოგების და ინვესტიციების დონე და ა.შ.

ახლა განვიხილოთ, თუ როგორი შეიძლება იყოს ეკონომიკური ზრდა განვითარების გარეშე:

**1. ეკონომიკური ზრდის შედეგები აისახება მოსახლეობის მხოლოდ მცირე რაოდენობის მდგომარეობაზე.** მაგალითად, ნავთობით მდიდარ ქვეყანაში ადგილი აქვს მშპ-ის ზრდას. შეიძლება ამ შემთხვევაში ფირმის შემოსავალი მკვეთრად იზრდებოდეს, მაგრამ ეს სულაც არ ნიშნავს იმას, რომ ეს სიკეთე თანაბრად აისახება მთელ მოსახლეობაზე;

**2. კორუფცია.** ქვეყანას შეიძლება ჰქონდეს მშპ-ის მაღალი დონე, მაგრამ მისი ზრდის ეფექტი აისახებოდეს მხოლოდ პოლიტიკოსების საბანკო ანგარიშებზე. აქტუალურია საკითხი, როგორ გავზომოთ კორუფციის დონე საქართველოში. სამართლებრივი სტატისტიკა იძლევა მხოლოდ კორუფციაში დანაშაულთა რაოდენობას, მაგრამ ეს არის მხოლოდ მედლის ერთი მხარე, ბევრად უფრო აქტუალურია საკითხი, თუ რა ზიანი მოაქვს ქვეყნისათვის კორუფციას, კერძოდ, საბიუჯეტო-საგადასახადო სისტემაში (Shevardnadze, et al., 2000);

**3. ეკოლოგიური პრობლემები.** ტოქსიკური ქიმიური პროდუქტების (და სხვა მავნე პროდუქტების) წარმოება ზრდის მშპ-ს, მაგრამ მათი წარმოების არასწორი რეგულირებით შეიძლება ზიანი მივაყენოთ გარემოს და ჯანდაცვას, რაც ბევრად უფრო ძვირი უჯდება საზოგადოებას, და, საერთოდ, ქვეყანას;

**4. გადატვირთულობა.** აქცენტის აღებამ მხოლოდ ეკონომიკური ზრდის ტექნიკურ-ეკონომიკურ მხარეზე შეიძლება გამოიწვიოს ეკონომიკაში რესურსების გადახარჯვა, რაც, ასევე, მიუღებელია სტაბილური განვითარებისათვის;

**5. წარმოებული პროდუქციის გამოყენების არასათანადო დონე.** ერთი შეხედვით ეს პარადოქსალურად ჟღერს, მაგრამ ეს ძალზედ აქტუალური საკითხია და დაკავშირებულია, ერთი მხრივ, განაწილებითი ურთიერთობების ეფექტიანობასთან და, მეორემ ხრივ, რესურესების არაადეკვატურ ალოკაციასთან;

**6. ხარჯები შეიარაღებაზე.** ბიუჯეტში ხარჯების ოპტიმალური დაგეგმვა და მათი გაწევა მნიშვნელოვანია ქვეყნის განვითარებისათვის (საქართველოსათვის ბოლო წლებში ეს ძალზედ აქტუალური იყო, ვინაიდან შეიარაღებაზე ხარჯების ზრდამ მნიშვნელოვანწილად შეამცირა სოციალური ხარჯები).

და ბოლოს, შევეცადოთ, ვუპასუხოთ კითხვას: შეიძლება თუ არა ეკონომიკური განვითარების მოდელის გამოყენება გარდამავალი (პოსტკომუნისტური) ეკონომიკების ანალიზისას ან მათი სამომავლო განვითარებისათვის?

აღნიშნული მოდელის გამოყენება თანამედროვე ეტაპზე მიზანშეწონილია იმ თვალსაზრისით, რომ გასული წლების ეკონომიკურმა რეფორმებმა ფაქტობრივად მოშალეს ქვეყნის სოციალური ორიენტაცია და მიზნად გაიხადეს მხოლოდ ტექნიკურ-ეკონომიკური ზრდა. ამიტომ აუცილებელია, ამ მაჩვენებლის გამოყენება. საქართველოს ეკონომიკური პოლიტიკა მიმართული უნდა იქნეს არსებული ჩამორჩენის დაძლევისაკენ.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. ასათიანი, რ. (1993). მომსახურება და საბაზრო სისტემა. თბილისი, „თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა“.
2. კახნიაშვილი, ჯ. (1996). მაკროეკონომიკა. თბილისი, გამომცემლობა „სიახლე“.
3. Karl E. Case, Ray C. Fair. (2007). Principles of Economics. Eighth Edition. Pearson Prentice Hall.
4. Hayami Y. and Godo Y. (2002). Development Economics. From the Poverty to the Wealth of Nations. Third Edition.
5. Kuznets S. (1971). – Prize Lecture to the memory of Al-fred Nobel. December 11, 1971. From Nobel Lectures, Economics 1969-1980, World Scientific Publishing Co., Singapore, 1992;
6. ShevardnadzeK., Chechelashvili R., Chocheli V., Khaduri N. (2000).Papava Indexes of Tax Corruption. Tbilisi, Publisher “Company Imperial Ltd.”.

# ON A QUESTION OF ECONOMIC GROWTH

**TEIMURAZ BERIDZE**
Doctor of Economic Sciences, Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University,
Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
teimuraz.beridze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.006

**KEYWORD:** ECONOMIC DEVELOPMENT, MEASURES OF ECONOMIC DEVELOPMENT

**SUMMARY**

Economic development looks at a wider range than GDP per capita. Economic development is concerned with how people are actu-ally affected. It looks at their actual living standards and social condi-tions.

Measures of Economic development will look at: Real income per head – GDP per capita; Levels of literacy and education standards; Levels of healthcare (e.g. number of doctors per 1.000 popu-lation); Quality and availability of housing; Levels of environmental standards; Levels of infrastructure (transport, communication); Levels of corruption; Educational standards & labor productivity; Labor mo-bility; Flow of foreign aid & investment; Level of savings & invest-ment; etc.

# კულტურა როგორც ცოდნის ეკონომიკის ფორმირების ფაქტორი პარადიგმული ცვლილებების სისტემურინსტიტუციური კონტექსტით[1]

**გივი ბედიანაშვილი**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი,
ევროპის უნივერსიტეტი,
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
g.bedianashvili@eu.edu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.007

**საკვანძო სიტყვები:** ცოდნის ეკონომიკის ფორმირება, კულტურა როგორც ფაქტორი, ეკონომიკური მეცნიერების პარადიგმული ასპექტები

თანამედროვე პირობებში მნიშვნელოვანია კულტურის, როგორც ცოდნის ეკონომიკის ფორმირების ფაქტორის სისტემურ-ინსტიტუციური კონცეფციის შემუშავება. ცოდნის ეკონომიკის ფორმირების პროცესში თვით ცოდნის და კულტურის სისტემური სურათის წარმოდგენისთვის, ვფიქრობთ, განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ეკონომიკური მეცნიერების პარადიგმული, კონცეფტუალური ასპექტების ახლებურ გააზრებას. ამასთან ერთად განსაკუთრებით მნიშვნელოვნად გვესახება თვით შემეცნების პროცესის სისტემური წარმოდგენა. როგორც გვიჩვენებს ბოლო წლების პრაქტიკა, შემეცნების ტექნოლოგიის ფორმატში დევს ის ძირითადი პრობლემები, რომელთა გადაჭრაც ხელს შეუწყობს ეკონომიკური მეცნიერების „შემეცნებითი" ფუნქციის გაუმჯობესებას, მისი პრაქტიკული სარგებლიანობის ამაღლებას.

გლობალიზაციის თანამედროვე ეტაპი ხასიათდება პოსტ-ინდუსტრიული განვითარების რიგი სპეციფიკური თავისებურებებით, რომელთაგან, ჩვენი აზრით, უმნიშვნელოვანესია ცოდნაზე დაფუძნებული ეკონომიკის (ცოდნის ეკონომიკის) ფორმირების აქტუალიზაცია. აღსანიშნავია, რომ გლობალიზაცია განაპირობებს ცოდნის ეკონომიკისთვის ისეთი გლობალური რაკურსის მქონე განზომილებების დამატებას, როგორიცაა, მაგალითად, რესურსულ-ტექნოლოგიური, ინფორმაციული, კომუნიკაციური და ინსტიტუციური სტრუქტურები. ამასთან ერთად, აუცილებლად მიგვაჩნია ცოდნის ეკონომიკის ცოდნის საზოგადოებასთან მიმართებაში გააზრება. ეს შესაძლებელს ხდის ცოდნასთან ერთად კულტურაც წარმოდგეს როგორც თვით ცოდნის ეკონომიკის ფორმირების ფაქტორი.

პოსტინდუსტრიული თეორიის შესაბამისად, პოსტ-ინდუსტრიული ეკონომიკის ძირითადი რესურსი არის ინფორმაცია და ცოდნა, საწარმოო საქმიანობის ძირითადი ტიპია წარმოების მაღალი დონის ავტომატიზაცია, ძირითადი ტექნოლოგიებიდან უპირატესად გამოიყენება მეცნიერებატევადი ტექნოლოგიები, ხოლო ეკონომიკური საქმიანობის ტიპებიდან ყველაზე გავრცელებული ხდება სხვადასხვა მომსახურება. თუ ინდუსტრიამდელ საზოგადოებაში განმსაზღვრელი იყო სოფლის მეურნეობის სფერო, ინდუსტრიულ საზოგადოებაში – მრეწველობა, პოსტინდუსტრიულში – დეტერმინანტი ხდება უკვე თეორიული ცოდნა უნივერსიტეტებით, მისი, როგორც ცოდნის აქტიური გენერირების, თავმოყრის და ათვისების ადგილით.

როგორც ცნობილია, პარადიგმის ცნება შემოიტანა ამერიკელმა მეცნიერმა თომას ქუნმა, რომელიც იკვლევდა ზოგადად სამეცნიერო დისციპლინების განვითარების ეტაპებს. თავისთავად, სიტყვა „პარადიგმა" ბერძნული წარმოშობისაა (ბერძნ. – παράδειγμα paradeigma) და აღნიშნავს მაგალითს, მოდელს, ნიმუშს, აზროვნების კონცეფციების და შაბლონების ერთობრიობას, კვლევის თეორიებისა და მეთოდების ჩართვით. პარადიგმა, თომას ქუნის მიერ, განისაზღვრება, როგორც ყველას მიერ აღიარებული მიღწევები, რომელიც დროის გარკვეულ პერიოდში იძლევიან სამეცნიერო საზოგადოებისათვის პრობლემის დასმისა და მისი გადაჭრის ნიმუშს (Kuhn, 1962). პარადიგმა არის საქმიანობის განსაზღვრულ სფეროში სამეცნიერო კვლევის ფორმა (კონცეფცია, როგორც ზემოთ იყო აღნიშნული, კვლევის მეთოდების ჩათვლით), მიზანმიმართულება, ობიექტური საფუძველი. იმისდა მიხედვით, თუ რომელი პარადიგმით ხელმძღვანელობს მკვლევარი, ბუნებრივია, განისაზღვრება პრობლემის გადაჭრის დონე და მისი სიახლე.

თ. ქუნი გამოყოფდა მეცნიერების განვითარებაში რამოდენიმე განსხვავებულ ეტაპს: 1) წინაპარადიგმული (პარადიგმის დადგენის წინა პერიოდი); 2) პარადიგმის „ბატონობის" ეტაპი („ნორმალური მეცნიერება") და 3) კრიზისის და სამეცნიერო რევოლუციის ეტაპი (პარადიგმის ცვლილების ეტაპი). მეცნიერების კრიზისის და პარადიგმების ცვლილების ეტაპს ავტორი განიხილავს როგორც სიტუაციას, როდესაც წარმოიშობა მეცნიერებაში ე. წ. ანომალიები – ჩნდება ფაქტები, რომლებიც წინააღმდეგობაში მოდიან მიმდინარე ეტაპზე არსებულ პარადიგმასთან. ამ დროს პარადიგმა კარგავს თავის მნიშვნელობას და წარმოქმნილი ანომალიების ასახსნელად წარმოიშობა ახალი თეორია,

---

1 კვლევის შედეგები მოსმენილი იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

რომლის საფუძველზეც შემდგომში რევლოუციის შედეგად იქმნება ახალი პარადიგმა.

მეცნიერების განვითარების პარადიგმული კონცეფციისაგან განსხვავებული ხედვა აქვს კარლ პოპერს, რომელიც სამეცნიერო დებულებების დადასტურების და ვერიფიკაციის ტრადიციული ემპირიული პრინციპის წინააღმდეგია. კ. პოპერის აზრის თანახმად მეცნიერება უნდა განიხილებოდეს არა როგორც უცვლელი „ცოდნის კორპუსი“, არამედ როგორც ჰიპოთეზებისა და დაშვებების სისტემა, რომლებითაც ჩვენ შეგვიძლია სარგებლობა მანამდე, სანამ ის უძლებს გასინჯვას და შემოწმებას (Popper, 1980).

საინტერესოა ასევე იმრე ლაკატოსის კონცეფცია, რომლის თანახმადაც მეცნიერება არის და უნდა იყოს კვლევითი პროგრამების შეჯიბრი (სამეცნიერო-კვლევითი პროგრამის ქვეშ ავტორს ესმოდა ფუნდამენტური იდეებსა და მეთოდოლოგიურ პრინციპებზე დაფუძნებული თეორია). ავტორის აზრით, მეცნიერების განვითარების წყაროა არა შესაბამისი მეცნიერული თეორიებისა და ემპირიული მონაცემების ურთიერთმოქმედება, არამედ სამეცნიერო-კვლევითი პროგრამების კონკურენცია. სწორედ კონკურენცია იძლევა საშუალებას უფრო ზუსტად აღიწეროს და აიხსნას მოვლენები, რაც მთავარია – მოხდეს ფაქტების წინასწარმეტყველება (Lakatos, 1970).

ცოდნის მიღების და მეცნიერების, როგორც ფენომენის განხილვისას, ვფიქრობთ, აქტუალურია ინტერდისციპლინური ხედვის საფუძველზე სისტემური კონცეფციის ფორმირება. ამ მიმართებით, საჭიროა გამოიყოს კონსტრუქტივიზმის პარადიგმა. კონსტრუქტივიზმის ცნება დღეს საკმაოდ ფართოდ გამოიყენება სხვადასხვა მეცნიერებაში, მაგალითად, ფილოსოფიაში, სოციოლოგიაში, ფსიქოლოგიაში, ასევე ეკონომიკაში (იხ.: ლეიაშვილი, 2017; Gergen, 1994; Grazelfeld, 1995; Глазерсфельд, 2000; Джерджен, 2003; Келли, 2000; Abdelal et al., 2009; Abdelal, 2009; Konings, 2015; Patnem, 1981; Popkov, 2017; Raskin, 2002; Varela et al., 1993; Матурана и др., 2001; Петренко, 2002; Пиаже, 2004; Улановский, 2004; Ферстер, 2000; Цоколов, 2000). განსაკუთრებით უნდა აღინიშნოს რადიკალური კონსტრუქტივიზმი კომუნიკაციის, თვითორგანიზაციის და სამყაროს მოდელების აგების თვალსაზრისით. ამასთან ერთად, აღსანიშნავია, რომ რადიკალური კონსტრუქტივიზმის მომხრეები აქტიურად იყენებენ ისეთი მეცნიერებებისა და დისციპლინების დებულებებს, როგორიცაა ფსიქოლოგია, ანთროპოლოგია, ნეირობიოლოგია, კომუნიკაცია, სისტემების თეორია, კიბერნეტიკა და ეკონომიკური კიბერნეტიკა (აქ იგულისხმება ისეთი ცნებები, როგორიცაა სისტემა, მართვა, უკუკავშირი, ინფორმაცია, „შავი ყუთი“, ემერჯენტულობა, ჰომეოსტაზი, სირთულის ზომა, მდგრადობა, თვითრეგულირება, აუცილებელი ნაირსახეობადა სხვ.– იხ.: Wiener, 1948; ვინერი, 1961; Ланге, 1968; Кобринский и др., 1982). რადიკალური კონსტრუქტივისტების აზრით შეუძლებელია ცოდნის მიღება გარედან, სინამდვილის ასახვა, გადატანა, რაც განპირობებულია ცოცხალი ორგანიზმების ინფორმაციული ჩაკეტილობით და იმით, რომ ცოცხალ ორგანიზმებს არ შეუძლიათ გავიდნენ მათივე მიერ შექმნილი წარმოსახვითი რეალურობის საზღვრებს გარეთ. აქ საინტერესოდ მიგვაჩნია დებულება იმის შესახებ, რომ ჩვენი ცოდნა მნიშვნელოვანწილად ასახავს ჩვენი ორგანიზმის (ნერვული სიტემის, ტვინის და ენის სტრუქტურულ და ფუნქციონალურ სპეციფიკას, გარემოსთან მათი ურთიერთობის კონტექსტის გათვალისწინებით – იხ., მაგალითად: Улановский, 2004). მთავარი პოსტულატი რადიკალური კონსტრუქტივიზმისთვის ისაა, რომ ცოდნა არის არა ობიექტური სინამდვილის სურათი (ასახვა), არამედ, ცხოვრების პროცესში საკუთარი გამოცდილების შეთანხმებისა და ორგანიზაციის გარკვეული წესი. აქედან გამომდინარე, თითქოს ჩვეულებრივი, ბუნებრივი პოსტულატის „სინამდვილესთან შესაბამისობის“ ცნების მაგივრად, რადიკალური კონსტრუქტივიზმის ფარგლებში შემოთავაზებულია ისეთი ცნება, როგორიცაა ცოდნის და თეორიის ის „გამოსადეგობა“ და „სიცოცხლისუნარიანობა“ რეალური კოგნიტური სისტემების ფუნქციონირების მიმართ (Глазерсфельд, 2000).

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ რადიკალურ კონსტრუქტივიზმში რიგი საკვანძო ცნებები მთლიანად აღებულია (დასესხებულია) კიბერნეტიკიდან ან ეკონომიკური კიბერნეტიკიდან, მათ შორის ცნობილი წრიული მიზეზობრიობის, ინფორმაციული ჩაკეტილობის და თვითრეფერენტულობის ცნებები (Foerster, 2003), ასევე კარგად ცნობილი აუტოპოეზის ცნება, რომელიც ასახავს ცოცხალი სისტემების უნარს ავტონომიურად შეინარჩუნონ მთლიანობითობის თვისება (Maturana, et al., 1998; Матурана, 1996; Матурана и др., 2001). აღსანიშნავია, რომ სწორედ უ. მატურანა და ფ. ვერელა გვთავაზობენ შემეცნების ნეირობიოლოგიურ კონცეფციას.

ეკონომიკურ კიბერნეტიკასთან მიმართებაში შეიძლება განხილულ იქნეს მისი განვითარების ეტაპები ანალოგიურად კლასიკური (პირველი რიგის), მეორე და მესამე რიგის კიბერნეტიკისა (Foerster, 1995; Glanville, 2008, 2011). აქ შეიძლება აღინიშნოს, რომ სწორედ შემცნების და სამეცნიერო რაციონალურობის კონცეფციების განვითარების კვალობაზე ხდებოდა ეკონომიკური კიბერნეტიკის პარადიგმების ცვლილებაც. თუ კლასიკურ მეცნიერებას, კლასიკურ სამეცნიერო რაციონალურობას (ყურადღება კონცენტრირებულია კვლევის ობიექტზე სქემაში „ობიექტი-სუბიექტი“) შეესაბამება პირველი რიგის ეკონომიკურ კიბერნეტიკას, არაკლასიკური მეცნიერების შესაბამისია მეორე რიგის ეკონომიკური კიბერნეტიკა (როდესაც ყურადღება მიმართულია კვლევის სუბიექტზე), ხოლო პოსტარაკლასიკური მეცნიერების შესაბამისი ხდება მესამე რიგის ეკონომიკური კიბერნეტიკა. ამ ეტაპზე შემოდის ახალი პარადიგმა, როგორიცაა „სუბიექტი-

თვითგანვითარებადი პოლისუბიექტური გარემო“, როდესაც ყურადღება გამახვილებულია აქტიურ პოლისუბიექტურ გარემოზე, რომელშიც ფუნქციონირებს და ვითარდება სუბიექტი (იხ., მაგალითად: Лепский, 2015).

ზემოაღნიშნულიდან გამომდინარე, შეიძლება დავასკვნათ, რომ რადიკალური კონსტრუქტივიზმის საფუძველია ის, რომ იგი ცოდნას ანიჭებს სუბიექტური კონსტრუქტის ხასიათს, უარყოფს რა შემეცნების პროცესში ობიექტური სამყაროს ასახვის ან გამოსახვის შესაძლებლობებს. ამასთან ერთად, გამოკვეთილად აღინიშნება, რომ სამყაროს კონსტრუირების პროცესი ხდება ადამიანებში უნებლიედ და გაუცნობიერებლად, რის გამოც ეს პროცესი ჯერ არ გამხდარა სოციალური და შემეცნებითი ყურადღების ობიექტი. სუბიექტის გარეშე არსებული რეალობა აქ განიხილება მხოლოდ როგორც გარე სამყაროს ობიექტების შესახებ რწმენის პროდუქტი. სინამდვილეში კი, რადიკალური კონსტრუქტივისტების კონცეფციის თანახმად, ერთადერთი რეალობაა ერთეულოვანი ორგანიზმის ინდუვიდუალური ცნობიერება (Glasersfeld, 1995).

საინტერესოდ მიგვაჩნია უ. მატურანას და ფ. ვარელას კონცეფტუალური დასკვნა იმის თაობაზე, რომ ადამიანების მიერ სამყაროს შემეცნებით გამოსახულებაში საერთო განპირობებულია მათი ბიოლოგიური ფესვების ერთიანობით, ხოლო სხვა ყოველივე განსხვავებული გამოწვეულია **კულტურით** (Матурана и др., 2001). ამ განსხვავებულის გამოკვეთა, სტრუქტურიზაცია და მისი სისტემური ბუნების დადგენა, ვფიქრობთ, აქტუალურია ცოდნის ეკონომიკისა და ზოგადად ცოდნის საზოგადოების ფორმირების თანამედროვე პირობებში. უფრო მეტიც, საგულისხმოა, რომ პარადიგმა, როგორც რეალობის აღქმის და გააზრების ძირითადი საშუალება (მოდელი, კონცეფცია), გადაეცემა შემდგომ თაობებს სწორედ კულტურის მეშვეობით.

მართლაც, მეცნიერული ცოდნის მიღების პროცესში კულტურას აქვს დიდი მნიშვნელობა, მაგალითად, კონკრეტულ სიტუაციაში ინფორმაციის მიღებისა და გამოყენების კონტექსტში (ბედიანაშვილი, 2018). ა. ნეგანდჰიმ და ს. პრასადმა გაამახვილეს ყურადღება ეკონომიკის ქვედა რგოლის – საწარმოს მმართველობით ფილოსოფიაზე (პარადიგმაზე), რომელიც გამომჟღავნდება განსაკუთრებულ დამოკიდებულებაში მომუშავეებთან, მომხმარებლებთან, მომწოდებლებთან, აქციონერებთან, ხელისუფლების და მუნიციპალურ ორგანოებთან (Negandhi, et al,1971; ბარათაშვილი, და სხვ., 2016; ბედიანაშვილი, 2018). მათ მოდელში (ნახ. 1) უშუალოდ მმართველობითი ფილოსოფია, როგორც ფაქტორი, გადამწყვეტ ზეგავლენას ახდენს ფირმის ქცევაზე. ემპირიულმა გამოკვლევებმა და პრაქტიკამ აჩვენა ხელმძღვანელობის სტილის ფორმირებაში ინსტიტუციური და კულტურული ფაქტორების ზეგავლენის დიდი როლი. ხელმძღვანელობის სტილის მიხედვით ეროვნულ განსხვავებულობათა თვალსაზრისით ისეთი პარადიგმული ფაქტორები, როგორიცაა: ფასეულობები, ამა თუ იმ მოთხოვნილებების ინტენსიურობები, სამყაროს აღქმის სურათი, შემეცნების პროცესის თავისებურებები, რისკის ასახვა, მენეჯმენტის ფორმირების გზები, პიროვნებათშორისი ურთიერთობების ხელოვნება შესამჩნევად განსხვავდებიან ქვეყნების მიხედვით.

მეცნიერთა და სპეციალისტთა დიდი ნაწილი ამ მიმართებით სავსებით საფუძვლიანად აღნიშნავს პარადიგმების დიდ როლს. ლიტერატურაში გამოყოფილია ორი არსობრივად განსხვავებული ტიპის პარადიგმა – უნივერსალური

**ნახ.1. ნეგანდჰი–პრასადის მოდელი (Negandhi, et al,1971)**



მიზეზობრივი და ურთიერთზეგავლენობრივი (იხ., მაგალითად, Maruyama, 1974).

პარადიგმის პირველი ტიპი დამახასიათებელია დასავლეთის კულტურებისთვის, ხოლო მეორე – აღმოსავლეთის კულტურებისთვის. უნდა აღინიშნოს, რომ, როგორც განმასხვავებელი ნიშანი, აღმოსავლეთის კულტურებში მკაფიოდ შეინიშნება ცნებების ნაკლები დიფერენციაცია (ნახ. 2).

განსახლველი პრობლემატიკის ფარგლებში მნიშვნელოვნად მიგვაჩნია თვით კვლევის ობიექტის საზღვრების დაზუსტება. ზემოაღნიშნულიდან გამომდინარე და თანამედროვე გლობალიზაციის და კვლევების ინტეგრაციული ტენდენციების გათვალისწინებით, უდავოდ უფრო აქტუალური ხდება კვლევის ეკონომიკური ობიექტიდან სოციალურ-ეკონომიკურ ობიექტზე ეკონომიკური მეცნიერების კვლევების კონცენტრაცია, შესაბამისი პარადიგმული ასპექტების გაფართოებით (Bedianashvili, 1995). რეალურმა პრაქტიკამ, მაგალითად, სამეწარმეო საქმიანობის შესახებ წარმოდგენების ისტორიული განვითარების განხილვისას (Bedianashvili, 2018) მკაფიოდ აჩვენა ეკონომიკური ობიექტიდან სოციალურ-ეკონომიკურ ობიექტზე პარადიგმული გადასვლის დიდი მნიშვნელობა.

ქვეყნის სოციალურ-ეკონომიკური სისტემის როგორც კვლევისა, რეგულირების და სოციალურ-ეკონომიკური პოლიტიკის ობიექტის სპეციფიკიდან გამომდინარე, დიდი მნიშვნელობა აქვს საქმიანი კულტურის მაჩვენებლების, ასევე ფასეულობების სისტემატურ მონიტორინგს, მათი როგორც პოზიტიურ, ისე ნეგატიურ თავისებურებათა გამოვლენას, შეფასებას, გათვალისწინებას, ხოლო საჭიროების შემთხვევაში რეგულირებას და საზოგადოებისათვის მისაღები ფორმებით მიზანმიმართულ კორექტირებას (ტრანსფორმაციას) შესაბამისი ინსტიტუციური ცვლილებების და სისტემური ინსტიტუციონალიზაციის გათვალისწინებით.

კულტურის როგორც ფაქტორის განხილვისას განსაკუთრებულ ყურადღებას მოითხოვს უშუალოდ საქმიანი კულტურის (როგორც არაფორმალური ინსტიტუტის) სრულყოფა. გამოკვლევები ადასტურებენ (Hofstede, 2004; ბედიანაშვილი, 2014; Didero et al., 2008; Beugelsdijk, 2007; Furman et al., 2002; Geertz, 1973; Herbig and Srholec, 1998; Inglehart and Welzel, 2005; James, 2005; Von Hippel, 2005; Acs, 2006; Barnett, 1953; Beugelsdijk et al., 2014; Brons, 2006; Dickson et al., 2003; Didero et al., 2008; Edler and Fagerberg, 2017; Differences in Inno-

| სფეროები | პარადიგმები უნივერსალური მიზეზობრიობით | პარადიგმები ურთიერთზეგავლენობრივი არსით |
|---|---|---|
| მეცნიერება | ტრადიციული მიზეზ-შედეგობრივი მოდელი | ინფორმაციის კ. შენონის შემდგომი თეორია (უ. ეშბის თეორია) |
| კოსმოლოგია | წინასწარ განსაზღვრული უნივერსუმი | თვითგენერირებადი და თვითორგანიზებადი უნივერსუმი |
| იდეოლოგია | ავტორიტარული | კოოპერატიული |
| ფილოსოფია | უნივერსალური | ქსელური |
| ეთიკა | კონკურენტული | სიმბიოტური |
| რელიგია | მონოთეიზმი | პოლითეიზმი, ჰარმონიული |
| გადაწყვეტილების მიღების პროცესი | ერთპიროვნული, უმრავლესობის ან კონსენსუსის წესით | ინდივიდზე ზეწოლის მოხსნა |
| ლოგიკა | აქსიომატური, დედუქტიური | შემავსებელი (კომპლიმანტალური) |
| აღქმა | აბსტრაქტული კატეგორიებით | კონკრეტული |
| ცოდნა | ერთადერთი ჭეშმარიტების არსებობა – თუ ადამიანებს მივაწვდით იფორმაციას, ისინი დათანხმდებიან | მრავალმნიშვნელოვანი, შესწავლია და მისაღებია მხედველობაში სხვადასხვა თვალსაზრისი |
| ანალიზი | გამოიყენება კატეგორიების ერთი წინასწარ მოცემული ნაკრები ყველა სიტუაციაში | გამოიყენება კატეგორიების ცვალებადი ნაკრები, დამოკიდებული სიტუაციაზე |

**ნახ. 2. უნივერსალური მიზეზობრივი და ურთიერთზეგავლენობრივი პარადიგმების მახასიათებლები**

vation Culture Across Europe, 2008), რომ კულტურულ ფაქტორს აქვს გადამწყვეტი მნიშვნელობა ინოვაციური საქმიანობის ჯეროვანი განვითარებისთვის. ცვლილებები, რაც საჭიროა განხორციელდეს კულტურულ ფასეულობათა ტრანსფორმაციისთვის (საქართველოს შემთხვევაში), ესაა გრძელვადიანი ორიენტაციის გაძლიერება, ძალაუფლებრივი დისტანციის შემცირება და ინდივიდუალიზმის თვისებების განვითარება (Bedianashvili, 2016). საქმიანი კულტურის მოდერნიზაცია ბუნებრივია, მოითხოვს ქვეყნის ეკონომიკური (სოციალურ-ეკონომიკური) პოლიტიკის შემუშავებისა და რეალიზაციის პარადიგმის გარდაქმნას და მის მორგებას ცოდნის ეკონომიკის ფორმირების მოთხოვნებზე ცოდნის საზოგადოების მშენებლობის კონტექსტით (ნახ. 3).




**ნახ. 3. სოციალურ-ეკონომიკური განვითარების ფაქტორები (IN-ინსტიტუტები; CL-კულტურა; TH-ტექნოლოგიური ცვლილებები; GL-გლობალიზაცია; EP-ეკონომიკური პოლიტიკა: Allen, 2011; Bedianashvili, 2018)**

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. ბარათაშვილი, ე., ზარანდია, ჯ., მარიდაშვილი, მ., ჩეჩელაშვილი, მ., მახარაშვილი, ი., ღამბაშიძე, თ. (2016). შედარებითი მენეჯმენტი და კლასტერიზაცია. თბილისი.
2. ბედიანაშვილი, გ. (2014). კულტურა როგორც ინსტიტუტი ქვეყნის სოციალურ-ეკონომიკური განვითარების და საერთაშორისო ბიზნესის კონტექსტში. ჟურნალი „ეკონომისტი“, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, პაატა გუგუშვილის ეკონომიკის ინსტიტუტი, №6, თბილისი.
3. ბედიანაშვილი, გ. (2017). ცოდნის ეკონომიკის ფორმირება და ინოვაციური სამეწარმეო პოლიტიკა: ინსტიტუციური ასპექტი. ჟურნალი: *„გლობალიზაცია და ბიზნესი“*, №3ნ , გვ.10-16.
4. ბედიანაშვილი, გ. (2018). კროს-კულტურული ურთიერთობები საერთაშორისო ბიზნესში. თბილისი.
5. ვინერი, ნ. (1961). კიბერნეტიკა და საზოგადოება, თბილისი.
6. ლეიაშვილი, პ.(2017). *ეკონომიკური მოღვაწეობა: სისტემური ანალიზი.* თბილისი: „სიახლე“.
7. ჰასიდი, ჯ., კომსელი, ა., გველესიანი, რ., მექვაბიშვილი, ე., გაგნიძე, ი., ლეკაშვილი, ე., ნაცვალაძე, მ., (2009). მეწარმეობისთეორიულისაფუძვლები. თბილისი.
8. Abdelal R., Blyth M., Parsons G. (2009). Constructivist Political Economy.
9. Abdelal, R. (2009). Constructivism as an Approach to International Political Economy. In *Handbook of International Political Economy,* pp. 57–71.
10. Acs, Z. J., Audretsch, D. B., Braunerhjelm, P. and Carlsson, B., (2005). The Knowledge Spillover Theory of Entrepreneurship, Discussion Papers on Entrepreneurship, Growth and Public Policy, Group Entrepreneurship, Growth and Public Policy, Jena, Germany: Max Planck Institute of Economics.
11. Acs, Z. J., Szerb, L., Lloyd, A., (2018). *Global Enterpreneurship Index.* Washington, GEDI.
12. Acs, Z.J., (2006). How is Entrepreneurship Good for Economic Growth?, Innovations: Technology, Governance, Globalization 1(1), pp. 97-107.
13. Àsgeirsdòttir, B., (2006). OECD work on knowledge and the knowledge economy. In Brian, K., and Dominique, F. (Eds.), Advancing knowledge and the knowledge Economy. Cambridge: The MIT press, pp.17-23.
14. Augier, M., and Teece, D.J. (2007). Perspectives on research and development. Organizing and Managing innovation in a (Global) knowledge-basedeconomy. In Ichijo, K., and Nonaka, I. (Eds.), Knowledge creation and management. New Challenges for managers. Oxford: Oxford University Press, pp. 198-212.
15. Barnett, H.G. (1953). *Innovation: The basis of cultural change.* New York: Mc Graw Hill.
16. Baumol W. J. (1990). Enterpreneurship: Productive, Unproductive and Destructive // Journal of Political Economy. Vol. 98. №5. Pt.1, pp. 893-920.
17. Bedianashvili, G. (1995). State, Power Structure and Socio-Economic Reform of Society. Tbilisi, Mecniereba.
18. Bedianashvili, G. (2018). Knowledge Economy, Entrepreneurial Activity and Culture Factor in Modern Conditions of Globalization: Challenges for Georgia. Journal: *Globalization and Business,* no 5, pp.32-37..

19. Beugelsdijk, S. (2007). 'Entrepreneurial culture, regional innovativeness and economic growth', Journal of Evolutionary Economics, 17(1): pp.187-210.
20. Beugelsdijk, S., Slangen, A., Maseland, R., & Onrust, M. (2014). The impact of home–host cultural distance on foreign affiliate sales: The moderating role of cultural variation within host countries. Journal of Business Research, 67(8), pp.1638-1646.
21. Brons, L. (2006). Indirect measurement of regional culture in the Netherlands, Tijdschrift voor Economische en Sociale Geografie, 97(5): pp.547-566.
22. Constructivism in Theory Knowledge (2008). M., RAS Institute of Philosophy (In Russian).
23. Dahlstrand, Å. L. and Stevenson, L., (2010). Innovative Entrepreneurship Policy: Linking Innovation and Entrepreneurship in a European Context. Annals of Innovation & Entrepreneurship, vol.1. Retrieved 08. 09. 2012, from http://www.innovation-andentrepreneurship.net/index.php/aie/article/view/5602/html_34.
24. Dickson, M. W., Den Hartog, D. N., & Mitchelson, J. K. (2003). Research on leadership in a cross-cultural context: Making progress, and raising new questions. *The leadership quarterly,* 14(6), pp.729-768.
25. Didero, M., Gareis, K., Marques, P., & Ratzke, M. (2008). Differences in innovation culture across Europe. *Transformative Use of ICT in EU Regions.* Transform, Germany.
26. Didero, M., Gareis, K., Marques, P., Ratzke, M. et al. (2008). Differences in Innovation Culture across Europe, Discussion paper, TRANSFORM project report, URL: http://www.transformeu.org/publications/documents/Differences in Innovation Culture.pdf (retrieved 10. 7. 2008).
27. *Differences in Innovation Culture Across Europe* (2008).
28. Edler J.,Fagerberg, J. (2017).-Innovation policy: what, why, and how. *Oxford Review of Economic Policy.* Volume 33, Number 1, pp. pp.2–23.
29. Erqomaishvili G., (2016). Small Entrepreneurship Supporting Policy in Georgia. *World Academy of Science, Engineering and Technology* International Journal of Economics and Management Engineering Vol: 10, No: 5, pp.1409-1412.
30. European Innovation Scoreboard 2008. Comparative Analysis of Innovation Performance (2009), *Pro Inno Europe paper* No 10, http://wwwproinno-europe.eu/publications (retrieved, June 2010).
31. European Union EU.(2012). The Innovation Union Scoreboard. Research and Innovation Union scoreboard, Retrieved 07. 20. 2012, from http://www.proinno-europe.eu/metrics
32. Fagerberg, J. and Srholec, M., (2008). National Innovation Systems, Capabilities and Economic Development, Research Policy 37/9, pp.1417-1435.
33. Fagerberg, J., Feldman, M., Shorlec, M., (2011). Technological Dynamics and Social Capability: Comparing U.S. States and European Nations, CIRCLE Paper no 11/2011, Lund University.
34. Foerster H. (2003). *Understanding understanding: essays on cybernetics and cognition.*
35. Foerster, H. (1995). *The Cybernetics of Cybernetics* (2nd edition).
36. Foray, D., (2006). *The economics of knowledge.* Cambridge: The MIT Press.
37. Furman, J. L., Porter, M. E., Stern, S. (2002), TheDeterminants of National Innovative Capacity. Research Policy, 31 (6): 899-933. doi:10.1016/ S0048-7333 (01)00152-4
38. Geertz, C. (1973). *The Interpretation of Cultures.* New York, Basic Books.
39. Glanville, R. (2008).Second Order Cybernetics. *Systems Science and Cybernetics.*
40. Glanville, R. (2011). Introduction: A conference doing the cybernetics of cybernetics. *Kybernetes,* 40(7/8): 952–963.
41. Glasersfeld, E., (1995). *Radical Constructivism: A Way of knowing and learning.*
42. Gvelesiani R., (2015). Intrinsic Contradictions of Entrepreneurship Development and Self-development. World Academy of Science, Engineering and Technology International Journal of Economics and Management Engineering Vol: 9, No: 3, pp. 1007-1010.
43. Hadad, S., (2017). Knowledge Economy: Characteristics and Dimensions. Journal: Management Dynamics in the Knowledge Economy Vol.5, no.2, pp.203-225.
44. Hofstede, G et al. (2004) 'Culture's role in entrepreneurship: self-employment out of dissatisfaction', in: Brown, T and Ulijn, J. (eds.) 'Innovation, Entrepreneurship and Culture. The interaction between Technology, Progress and Economic Growth', Cheltenham, Massachusetts: Edward Elgar Publishing, pp. 162-203.
45. Hofstede, G. (2011). Dimensionalizing Cultures: The Hofstede Model in Context. Online Readings in Psychology and Culture, 2(1). https://doi.org/10.9707/2307-0919.1014.
46. http://ppesydney.net/what-is-constructivism-for/

47. https://www.researchgate.net/publication/265158222_Constructivist_Political_Economy
48. Inglehart, R. and Welzel, C. (2005) 'Modernization, Cultural Change, and Democracy: The Human Development Sequence', Cambridge, MA, et al.: Cambridge University Press.
49. Konings M. (2015).What is Constructivism For?- Progress in Political Economy (PPE).
50. Kuhn T. (1962). *The Structure of Scientific Revolutions.*
51. Lakatos I. (1970). *Falsification and the Methodology of Scientific Research Programmes.*
52. Leiashvily P. (2017). Economic Activity: System Analysis. Tbilisi: Siaxle (In Georgian).
53. Lopez-Leyva, S., Mungaray-Moctezuma A-B., (2017). Knowledge-Based Economy as a Foundation for the Economic Development of Countries. Journal: Management Dynamics in the Knowledge Economy Vol.5 no.4, pp.481-501.
54. Maruyama M. Paradigmatology and Its Application to Cross Disciplinary, Cross Professional and Cross cultural Communication. Dialectica 28 No 3-4.1974.P.135-196.
55. Maturana, H., Varela, F. (1998). *The Tree of Knowledge (revised edition).* Shambhala Press, Boston.
56. Negandhi A. R., PrasadS.B. (1971). *Comparative Management.* N. Y.
57. Papava V. (2017). Retroeconomics – Moving from Dying to Brisk Economy. Journal of Reviews on Global Economics, 6, 455-462. http://www.lifescienceglobal.com/home/cart?view=product&id=2567
58. Papava V. (2018). Catching up and Falling Behind: the Experience of the Post-Communist Countries of the European Union and Georgia. GFSIS Expert Opinion, No. 70, Tbilisi. GFSIS. http://papava.info/publications/Papava_Catching-Up-orFalling-Behind_Eng.pdf
59. Papava V., (2016). Technological Backwardness- Global Reality and Expected Challenges for the World's Economy. No. 70. Tbilisi, GFSIS, 2016 (Geo).
60. Papava V., (2017). Retroeconomics – a Theory of the Technological Backwardness of Economy. Nowe ścieżki rozwoju w Europie Środkowej i Nowe ścieżki rozwoju At Nałęczów, Poland, 2017. – pp.33-37.
61. Papava, V. (2016). Technological Backwardness – Global Reality and Expected Challenges for the World's Economy. GFSIS Expert Opinion, No. 70, Tbilisi: GFSIS.
62. Papava V., (1994). The Role of the State in the Modern Economic System. *Problems of Economic Transition,* Vol. 37, No. 5.
63. Papava V., Khaduri N. (1997). On the Shadow Political Economy of the Post-Communist Transformation. An Institutional Analysis. *Problems of Economic Transition,* Vol. 40, No. 6.
64. Petrenko V. (2010). The Paradigm of Constructivism in Humanitarian Sciences. Methodology and History of Psychology. 2010. V. 5. Issue 3, pp. 5-12.
65. Popkov V. (2016). Constructivism and Multiple Economic Theories.Questions of Social Theory. V.8, Issue 1-2 (In Russian).
66. Popper K. (1980). *The Logic of Scientific Discovery.*
67. Rooka, D., Salvatorip, A., Moylandb, J., Rosab, P., (2017). Innovation Patterns: Upgrading Sectorial Classification for the Fourth Industrial Revolution. Kensho Technologies.
68. Sepashvili E., (2016). Globalized World Economy, Innovations and National Policies for Economic Growth. Governing Business Systems. Theories and Challenges for Systems Thinking in Practice. BSLAB, p.174-176. http://bslab-symposium.net/Vilnius.2016/BSLab-Vilnius2016-e-book_of_Abstracts.pdf
69. Skrodzka, I. (2016). Knowledge-based economy in the European Union – Crosscountry analysis. Statistics in Transition New Series, 17(2), pp.281-294.
70. Smagina M. (2007). Social Constructivistic Paradigm in Social Knowledge as Alternative of Traditional Methodology. Journal of Sociology and Social Anthropology. V. X, № 2, pp. 73-84.
71. Sundać, D., Krmpotić, I.F. (2011). Knowledge economy factors and the development of knowledge-based economy. Croatia Economic Survey, 13(1), pp.105-141.
72. Tocan, M.C. (2012). Knowledge based economy assessment. Knowledge Management. Retrieved from http://www.scientificpapers.org/knowledgemanagement/knowledge-based-economy-assessment/.
73. Von Hippel, E. (2005). *'Democratizing innovation.* Cambridge. MA: MIT Press.
74. White, D.S., Gunasekaran, A., and Ariguzo, G. (2012). *The structural components of a knowledge-based economy. International Journal of Business Innovation and Research,* 7(4), pp.504-518.
75. Wiener N., (1948). Cybernetics: or Control and Communication in the Animal and the Machine, MIT Press, Cambridge.
76. Алле М., (2004). *Основные направления моей работы.* М., Мысль.
77. Бир С.. (1963). *Кибернетика и управление производством.* М., Наука.
78. БлаугМ. (2008). *100 великих экономистовпосле Кейнса.* - СПб.:Экономическаяшкола.

79. ВебленТ.(2007). *Теория делового предприятия.* М.,Дело.
80. ДрукерП.(2007). *Бизнеси инновации.* М., «Вильямс».
81. Кобринский Н. , Майминас Е., Смирнов А., (1982). *Экономическая кибернетика.* М., Экономика.
82. Ланге О. (1968). *Введение в экономическую кибернетику.* М., Прогресс.
83. Лепский, В. (2015). *Экономическая кибернетика саморазвивающихся сред (кибернетика третьего порядка).*
84. Макклелланд Д. (2007). *Мотивация человека.*СПб.,Питер..
85. Матурана, У. (1996). Биология познания. *Язык и интеллект.* М., с. 95-142.
86. Матурана, У., Варела, Ф. (2001). Древо познания. М.
87. Папава В. (1992). «О некоторых проблемах экономической науки на современном этапе». *Вопросы экономики,* № 1.
88. Саймон Г. (1995). Теория принятия решений в экономической теории и науке о поведении. СПб., *Экономика.*
89. Светуньков,М., (2010). Предпринимательство иинновации. Ульяновск., УлГТУ.
90. ШумпетерЙ.А. (2007). Теорияэкономического развития. *Капитализм, социализми демократия.* М.,Эксмо.

# CULTURE AS A FACTOR OF KNOWLEDGE ECONOMICS WITH PARADIGMATIC CHANGES IN SYSTEMIC INSTITUTIONAL CONTEXT

**GIVI BEDIANASHVILI**
Doctor of Economic Sciences, Professor,
European University,
Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
g.bedianashvili@eu.edu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.007

**KEYWORDS**: FORMATION OF KNOWLEDGE ECONOMY, CULTURE AS A FACTOR, PARADIGMATIC ASPECTS OF ECONOMIC SCIENCE

**SUMMARY**

In modern conditions it is important to develop a systemic and institutional concept of culture as a form of knowledge economy. In order to present a systemic concept of knowledge and culture in the formation of knowledge economy, I think the new meaning of paradigmatic and conceptual aspects of economic science is of particular importance. In addition, the systematic representation of the cognition process is particularly important. As shown by the practice of recent years, the main problems in the form of knowledge technology are solved, which will facilitate the improvement of the "cognitive" function of economic science and enhance its practical benefits.

The modern stage of globalization is characterized by a number of specific peculiarities of post-dosystem development, which, in our view, is important to the development of knowledge-based economy (knowledge economy). It is noteworthy that globalization stems from adding global dimensional dimensions to the knowledge economy, such as resource-technological, informative, communicative and institutional structures. In addition, we think it is necessary to understand the knowledge of the knowledge economy. This makes it possible to develop culture with knowledge as a factor of forming a knowledge economy.

According to the Postindustural Theory, the main resource of the post-denser economy is information and knowledge, the main type of manufacturing activity is the high level of automation of the production, the science of technologies used primarily from the main technologies, and various services are the most common types of economic activity. In industrial society, the field of agriculture, industry - Industry, Postindustry - determinants are already theoretical knowledge with universities, as a place of active and generating knowledge.

# ადამიანის ფიზიკური შესაძლებლობების გამოყენებისა და გლობალური ტექნოლოგიური პროგრესის ურთიერთკავშირი[1]

**სიმონ გელაშვილი**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი,
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
simon.gelashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.008

**საკვანძო სიტყვები:** ევოლუცია, რეგრესული ტენდენცია, პროგრესული ტენდენცია, საუკუნის ტრენდი, ტექნოლოგიური რევოლუცია

## შესავალი

ზოგადად ადამიანის გონებრივი შესაძლებლობები უსაზღვროა, მაგრამ ფიზიკური შესაძლებლობები კი — შეზღუდული. გონებრივი შესაძლებლობების არეალი კიდევ უფრო გაფართოვდება მას შემდეგ, როდესაც უფრო სრულყოფილი გახდება კომპიუტერული ტექნოლოგიები, რობოტოტექნიკა, ხელოვნური ინტელექტი, ნანოტექნოლოგია და სხვა.

დაახლოებით 17–18 საუკუნის წინათ, როდესაც სოფლის მეურნეობის განვითარება დაიწყო, ამან საზოგადოების ისტორიაში მნიშვნელოვანი ცვლილებები შეიტანა. ეს პროცესი მაშინ დაიწყო, როდესაც ადამიანებმა შინაური ცხოველები ხის გუთნებში შეაბეს და ამით მიწის პროდუქტიულობა მრავალჯერ გაზარდეს. ამის შედეგად შექმნილმა სასოფლო–სამეურნეო პროდუქციის ნამატმა ბევრი ადამიანი გამოათავისუფლა საჭმლის მოპოვების ყოველდღიური საჭიროებისაგან. ინდივიდებმა დაიწყეს სპეციალიზებული საქმიანობების ადაპტირება: ხელობაში გაწაფვა, სამუშაო არაღების შექმნა, ცხოველების მოშენება–გამრავლება და საცხოვრებელი სახლების მშენებლობა.

სოფლის მეურნეობისა და ხელოსნობის განვითარებასთან ერთად წარმოიშვა ქალაქები, რომლებმაც ერთმანეთთან დაიწყეს საკვებით, ცხოველებითა და სხვადასხვა ნივთებით ვაჭრობა. ამ პროცესის შედეგად წარმოიშვა ასევე საოჯახო მეურნეობები, როდესაც მოსახლეობის უმეტესობა ამუშავებდა საცხოვრებელთან ახლოს მდებარე მინდვრებს; სოფლის და ქალაქის მცხოვრებნი ხშირად საკუთარ სახლებშიც მუშაობდნენ. წარმოებული პროდუქციის ნამეტი კი იყიდებოდა ოჯახების გარეთ — ბაზრობებზე. მაშასადამე, შუა საუკუნეებში ეკონომიკის განვითარების საფუძველს წარმოადგენდა: მარტივი სასოფლო–სამეურნეო ტექნოლოგია, შრომის სპეციალიზაცია და განაწილება, შრომის მწარმოებლურობის ზრდა, ახალი ქალაქების წარმოშობა და ვაჭრობა.

## ძირითადი შინაარსი

საზოგადოების განვითარების ისტორიულ პროცესში გარდამტეხი როლი ინდუსტრიულმა რევოლუციებმა შეასრულა, რომელთა ისტორია დაიწყო მე–18 საუკუნის ბოლო მეოთხედში და 1,5 საუკუნესაც არ ითვლის. თუმცა, ამ პერიოდში უკვე იყო სამი ასეთი რევოლუცია და დღეს ვცხოვრობთ მე–4 ინდუსტრიული (უფრო ზუსტად კი, **ტექნოლოგიური**)

**ცხრილი. ინდუსტრიული რევოლუციები**

| რევოლუცია | წლები | მნიშვნელოვანი ძვრები |
|---|---|---|
| I | 1760 — 1790 | ორთქლის ძრავები და მექანიკური მოწყობილობები |
| II | 1860 — 1890 | ელექტრობა და მასობრივი წარმოების განვითარება |
| III | 1950 — 1980 | ელექტრონიკა და საინფორმაციო ტექნოლოგიები, კოსმოსური ტექნიკა |
| IV | 2000 — 2030 | ინტერნეტი და ხელოვნური ინტელექტი |
| V | 2050 — | საქმიანობის ყველა სფეროში ადამიანთა მასობრივი ჩანაცვლება ინტელექტუალური რობოტებით და სხვა პლანეტებზე ადამიანთა მიგრაცია |

[1] კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

რევოლუციის ეპოქაში. ქვემოთ მოტანილ ჩვენ მიერ შედგენილ ცხრილში წარმოდგენილია ინდუსტრიული რევოლუციების ქრონოლოგია. აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ სპეციალურ ლიტერატურაში ინდუსტრიული (ტექნოლოგიური) რევოლუციების ისტორიული პერიოდიზაცია განსხვავებულია: იხ. მაგალითად, Eduardo Contreras (2018). The industrial revolution და სხვ.

წარმოდგენილი ცხრილიდან ნათლად ჩანს, რომ **პირველი ინდუსტრიული რევოლუცია** სათავეს იღებს ინგლისში მე-18 საუკუნის მეორე ნახევრიდან; ამ დროს დაიწყო ორთქლის ძრავებისა და მექანიკური მოწყობილობების ფართოდ გამოყენება, რამაც მრეწველობის მექანიზაცია და მრავალი ახალი საწარმოს (ფაბრიკისა და ქარხნის) შექმნა განაპირობა.

**მეორე ინდუსტრიული რევოლუცია** სწრაფად განვითარდა მე-19 საუკუნის მეორე ნახევრიდან, ჯერ ევროპაში,შემდეგ ჩრდილოეთ ამერიკასა და იაპონიაში. ამან გამოიწვია ელექტროენერგიის გამოყენებით მასობრივი წარმოების შექმნა და მრეწველობის სწრაფი განვითარება. ამ ორმა ინდუსტრიულმა რევოლუციამ ძირეულად შეცვალა არა მხოლოდ ეკონომიკური, არამედ სოციალური ცხოვრებაც. ყოველივე ამის მიღწევას კი მრავალი საუკუნე დასჭირდა.

**მესამე რევოლუციის** შედეგად კი ელექტრონული და საინფორმაციო ტექნოლოგიების დახმარებით, წარმოების პროცესი ავტომატიზებული გახდა; განვითარდა ასევე კოსმოსური ტექნიკა და ადამიანი პირველად გაფრინდა კოსმოსში.

ამჟამად მიმდინარეობს **მეოთხე ინდუსტრიული რევოლუცია,** რომელიც მე-20 საუკუნის ბოლო ხანებიდან იწყება და ეს არის ციფრული ტექნოლოგიებისა და ხელოვნური ინტელექტის შექმნის რევოლუცია. ჩვენი აზრით, ეს უფრო ტექნოლოგიური რევოლუციაა, რადგანაც მას კომპლექსური ხასიათი აქვს და ზემოქმედებს არა მხოლოდ ინდუსტრიის განვითარებაზე, არამედ საზოგადოებრივი ცხოვრების ყველა სფეროზე.

ვითვალისწინებთ რა ტექნოლოგიური განვითარების დაჩქარების სწრაფ ტემპებსა და გლობალიზაციის ფაქტორებს, ჩვენი პროგნოზით, უახლოეს 30 წელიწადში დაიწყება **ახალი, მე-5 გლობალური ტექნოლოგიური რევოლუცია.** რა თქმა უნდა, ამჟამად მომავალი 30 წლის მდგომარეობის *„...ზუსტი (ერთმნიშვნელოვანი) პროგნოზირება შეუძლებელია. პროგნოზირება გულისხმობს მომავალი ცვლილების ძირითადი ტენდენციის (ანუ ტრენდის) დადგენას“* (გელაშვილი, 2017, გვ. 14). მაგრამ იმის პროგნოზირება ნამდვილად შეიძლება, რომ უახლოეს მომავალში ეკონომიკურ განვითარებაში წარმატებისთვის კაპიტალზე მეტად ღირებული და მნიშვნელოვანი ადამიანის ნიჭი და უნარი გახდება. ეს ფაქტორი კი თავისთავად გაზრდის სეგრეგაციას შრომის ბაზარზე — დაბალი კომპეტენციის ადამიანებს ექნებათ დაბალი ანაზღაურება, ხოლო მაღალი კომპეტენციის პირებს, შესაბამისად, მაღალი შემოსავალი. ამის გათვალისწინებით, საზოგადოდ მოსალოდნელია სოციალური დაძაბულობის ზრდა, რამაც შეიძლება ბევრ ქვეყანაში გამოიწვიოს პოლიტიკური დესტაბილიზაცია, მათ შორის რევოლუციებიც.

ზემოთ მოტანილი ცხრილიდან ჩანს, რომ ინდუსტრიულ (ტექნოლოგიურ) რევოლუციებს შორის დროის ხანგრძლივობა ძლიერ არათანაბარია. პირველი რევოლუციის მოხდენამდე ადამიანებს მრავალი საუკუნე დაჭირდა, პირველ და მეორე რევოლუციებს შორის დაახლოებით 1 საუკუნე გავიდა, მეორე-მესამეს შორის დროის ხანგრძლივობა უკვე ნახევარი საუკუნე იყო, მესამე-მეოთხეს შორის კი დროის ინტერვალმა მხოლოდ 20 წელი შეადგინა. ალბათ, ასეთივე მცირე ხანგრძლივობა იქნება მეოთხე და მეხუთე ტექნოლოგიურ რევოლუციებს შორის. მაშასადამე, ბოლო ნახევარი საუკუნის მანძილზე ტექნოლოგიური რევოლუციების აჩქარების ტემპი მეტად მაღალია.

რა უმნიშვნელოვანესი ეკონომიკური ცვლილებები გამოიწვია ინდუსტრიულმა რევოლუციებმა?

ამ კითხვაზე სწორი პასუხის გასაცემად, ჩვენი აზრით, მიზანშეწონილია დიფერენცირებული მიდგომა, კერძოდ: მართალია, ყველა ასეთი რევოლუცია დიდ გარდატეხას იწვევდა ინდუსტრიის განვითარებაში, მაგრამ ბოლო ორ ტექნოლოგიურ რევოლუციას, თავისი შედეგებით, უფრო გლობალური და კომპლექსური ხასიათი აქვს, ვიდრე პირველ-მეორე რევოლუციებს, რომლებაც ძირეულად გარდაქმნეს უმეტესად წარმოება, ვიდრე სოციალური სფერო. ამიტომ ჩვენ აქ მოკლედ აღვნიშნავთ მხოლოდ პირველი და მეორე რევოლუციების მთავარი შედეგების შესახებ, რაც შემდეგში მდგომარეობს:

1. **მოხდა ენერგიის ახალი წყაროებისა და ფორმების დანერგვა;** აქ, უპირველეს ყოვლისა, იგულისხმება ორთქლის ძრავები, რომელთა გამოყენებამ შესაძლებელი გახადა მრავალი სახის მანქანა-დანადგარების შექმნა და წარმოებაში დანერგვა;
2. **შრომის სპეციალიზაცია და განაწილება;** ახალ საწარმოებში ერთი და იგივე მუშა ასრულებდა შედარებით მარტივ, ერთგვაროვან, კონკრეტულ სამუშაოს, განსხვავებით მანამდე არსებული მდგომარეობისა, როდესაც ერთი მუშა მრავალ განსხვავებულ სამუშაოს ასრულებდა. ამის შედეგად მნიშვნელოვნად ამაღლდა შრომის მწარმოებლურობა;
3. **შრომის კონცენტრაცია და ცენტრალიზაცია;** მილიონობით ადამიანი საოჯახო მეურნეობიდან გადავიდა ფაბრიკებსა და ქარხნებში, რამაც შრომა გახადა კოლექტიური და შემცირდა ინდივიდუალური ფიზიკური ძალის გამოყენების მასშტაბები;
4. **დიდი რაოდენობით მასობრივი პროდუქციის წარმოება;** მრეწველობამ დაიწყო ისეთი პროდუქციის გამოშვება, რომელზედაც დიდი მოთხოვნა იყო (მაგალითად, ტანსაცმელი).

მაშასადამე, პირველმა და მეორე ინდუსტრიულმა რევოლუციებმა დიდი ნახტომები გამოიწვია წარმოებაში და ზოგადად ეკონომიკაში (განსაკუთრებით, მიკროეკონომიკაში). მათ ასევე მნიშვნელოვნად გარდაქმნეს ცხოვრების წესი. ყოველივე ამის შედეგად, უფრო მრავალფეროვანი გახდა ადამიანთა მოთხოვნილებები, რაც, იმავდროულად, დიდი სტიმული იყო ახალი პროდუქციის გამოსაშვებად.

თანამედროვე ტექნოლოგიური გარღვევების ტემპები და მასშტაბები უპრეცედენტოა, რადგან ის მნიშვნელოვნად ცვლის არა მხოლოდ ეკონომიკას, არამედ საზოგადოებრივი ცხოვრების ყველა სფეროს. *,,წინაინდუსტრიულ რევოლუციებთან შედარებით, მეოთხე, წრფივის ნაცვლად ექსპონენციალური სიჩქარით ვითარდება. გარდა ამისა, იგი ყველა ქვეყანაში ცვლის აბსოლუტურად ყველა ინდუსტრიას. ამ ცვლილებების მოცულობა და სიღრმე, თავის მხრივ, გარდაქმნის წარმოების, მენეჯმენტისა და მმართველობის სისტემებს“,* აღნიშნავს პროფესორი კ. შვაბი (Schwab, 2015, გვ. 23).[1]

ამერიკელი მეცნიერ-ეკონომისტების, ერიკ ბრაინჯოლფსონისა[2] და ენდრიუ მაკაფის აზრით, *„ახალმა ინდუსტრიულმა რევოლუციამ, შრომითი ბაზრის გარდაქმნისას, შესაძლოა, უდიდესი ეკონომიკური უთანასწორობა წარმოშვას. ცოცხალი ძალის ავტომატიზებული სისტემებით ჩანაცვლებამ, კაპიტალსა და მუშახელის შემოსავალს შორის, შესაძლოა, დიდი უფსკრული გააჩინოს. მეორეს მხრივ კი, ასეთმა ცვლილებამ შეიძლება გაზარდოს უსაფრთხო და მაღალშემოსავლიანი სამუშაო ადგილების რაოდენობა“* (Brynjolfsson, და სხვ., 2014, გვ. 59).

მიმდინარე, მეოთხე ინდუსტრიული რევოლუციის ერთ-ერთი ნეგატიური დამახასიათებელი ნიშანია სოციალური უთანასწორობის ზრდა. ეს უმეტესად იმას უკავშირდება, რომ ტექნოლოგიური ინოვაციების გამოყენებისგან მნიშვნელოვან სარგებელს ძირითადად ფიზიკური და ინტელექტუალური კაპიტალის პატრონები იღებენ. ეს იწვევს მათსა და შრომის ბაზარზე დამოკიდებულ მოსახლეობას შორის ფინანსურ განსხვავებას მნიშვნელოვნად ზრდის. მაშასადამე, უმეტესწილად სწორედ ინოვაციური ტექნოლოგიის გამოყენების შედეგია, რომ ეკონომიკურად მაღალგანვითარებული ქვეყნების მოსახლეობის შემოსავლის სიდიდე საგრძნობლად არ იზრდება. ხშირად პირიქითაც ხდება, ანუ მცირდება კიდეც (განსაკუთრებით, ფინანსური და ეკონომიკური კრიზისების დროს).

თანამედროვე ეტაპზე გლობალურ შრომის ბაზარზე მნიშვნელოვნად გაიზარდა მოთხოვნა მაღალი კვალიფიკაციის სპეციალისტებზე, ხოლო არასაკმარისი უნარებისა და განათლების მქონე პირები სამსახურს და შემოსავალს თანდათან კარგავენ. ამის გამო *„მრავალი ადამიანი ფიქრობს, რომ მათი და მათი შვილების ფინანსურ კეთილდღეობას უკვე უახლოეს მომავალში საფრთხე ემუქრება. ამითვე აიხსნება საშუალო ფენის გლობალური უკმაყოფილება და მათში გაჩენილი უსამართლობის გრძნობა. თანამედროვე და მომავალი ეკონომიკა, რომელშიც საშუალო კლასს შედარებით შეზღუდული წვდომა აქვს მატერიალურ დოვლათზე და სოციალურ კომფორტზე, დემოკრატიისთვის დისკომფორტისა და წარუმატებლობის მომტანი იქნება“* (Brynjolfsson, და სხვ., 2009, გვ. 91).

დღეს ნაკლები მუშახელით უფრო მეტი დოვლათის (ღირებულების) შექმნაა შესაძლებელი, ვიდრე თუნდაც 20-25 წლის წინ, ანუ ნაკლები ცოცხალი და განივთებული შრომის დანახარჯებით ბევრად მეტი შემოსავალი მიიღება. ეს განსაკუთრებით შეეხება ტექნოლოგიურ სფეროს, სადაც ძირითადი დატვირთვა მოდის არა დასაქმებულთა რაოდენობასა და მათ ფიზიკურ ძალაზე, არამედ ინტელექტზე. ანალოგიური მდგომარეობაა ბევრ სექტორსა და სფეროში. მაგალითისათვის საკმარისია დავასახელოთ საავტომობილო წარმოება, სადაც ათობით ათასი მუშა (ხშირად კვალიფიციური) ჩაანაცვლა რობოტოტექნიკამ. ყოველივე ეს კი ტექნოლოგიური რევოლუციების (განსაკუთრებით, მიმდინარე) შედეგია. ამის საილუსტრაციოდ მოვიტანოთ შემდეგი მაგალითი: *,,1990 წელს დეტროიტში სამ ყველაზე მსხვილ კომპანიას 36 მლრდ დოლარის კაპიტალი ჰქონდა, 250 მლნ-იანი შემოსავლითა და 1,2 მლნ მუშახელით. 2014 წელს სილიკონ[3] ველში სამ უმსხვილეს კომპანიას მნიშვნელოვნად მეტი კაპიტალი (1,09 ტრილიონი დოლარი) ჰქონდა თითქმის ანალოგიური შემოსავლით (247 მლნდოლარი), თუმცა დაახლოებით 10-ჯერ ნაკლები მუშახელით (137 000 ადამიანი)* (Schwab, 2015, გვ. 12).

რამდენადაც მე-20 საუკუნის ბოლომდე დასაქმების (განსაკუთრებით, ფიზიკური შრომით) სტატისტიკური მაჩვენებლები მსოფლიოს მასშტაბით არ მოიპოვება, ამდენად ქვემოთ წარმოდგენილი ნახაზი ავაგეთ ჩვენივე ექსპერტული შეფასებების საფუძველზე. აქედან გამომდინარე, მის რაოდენობრივ სიზუსტეზე პრეტენზია არც შეიძლება

[1] პროფესორი კლაუს შვაბი მსოფლიო ეკონომიკური ფორუმის დამფუძნებელი და მისი აღმასრულებელი დირექტორია.

[2] პროფესორმა ერიკ ბრაინჯოლფსონმა დაამთავრა ჰარვარდის უნივერსიტეტი და მუშაობდა ჰარვარდისა და სტენფორდის უნივერსიტეტებში. ამჟამად მრავალმხრივ საქმიანობას ეწევა და პარალელურად ლექციებს კითხულობს მენეჯმენტსა და ინფორმაციულ ეკონომიკაში. იმავდროულად ის არის 2 ფირმის დამფუძნებელი და რამდენიმე მსხვილი კომპანიის კონსულტანტი.

[3] სილიკონ ველი არის მსოფლიოში პირველი ტექნოლოგიური პარკი, რომელიც შეიქმნა აშშ-ში დაახლოებით 60 წლის წინათ სტენფორდის უნივერსიტეტის ბაზაზე. „ამჟამად მსოფლიოში უკვე 400-ზე მეტი ტექნოპარკია და მათი რიცხვი მუდმივად იზრდება. ამ კუთხით პოსტსაბჭოთა სივრცეში ლიდერობენ, ბელორუსი, რუსეთი და ბალტიისპირეთის ქვეყნები. მინსკის High-Tech-Park 2006 წლიდან ფუნქციონირებს და მასში 144 კომპანიაა რეგისტრირებული, საიდანაც 55% უცხოელი ინვესტორების დაფუძნებულია (მიქაუტაძე და სხვ., 2016, გვ. 3).




**ნახ. ადამიანის ფიზიკური ძალის გამოყენებასა და ინდუსტრიულ (ტექნოლოგიურ) რევოლუციებს შორის ურთიერთკავშირი.**

არსებობდეს. მაგრამ მიუხედავად ამისა, წარმოდგენილი ზოგადი ტენდენცია მეტ-ნაკლები სიზუსტით ასახავს ადამიანის ფიზიკური ძალის გამოყენების ევოლუციურ ტრაექტორიას.

**ნახაზზე გამოსახული მრუდი ნათლად აჩვენებს**, რომ ადამიანის ფიზიკური ძალის გამოყენებას ზევადიან პერიოდში, ანუ ბოლო რამდენიმე საუკუნეში, შემცირების ტენდენციით ხასიათდება. ყოველი ინდუსტრიული (ტექნოლოგიური) რევოლუციის შედეგად მცირდება ფიზიკური შრომით დასაქმებული ადამიანების რიცხვი. იმავდროულად იზრდება ინტელექტუალურ და მაღალკვალიფიციურ პირთა დასაქმების მაჩვენებლები, მაგრამ არა იგივე სიდიდით. სპეციალურ სამეცნიერო ენაზე ეს ნიშნავს იმას, რომ ადამიანის ფიზიკური შესაძლებლობების გამოყენებასა და ინდუსტრიულ (ტექნოლოგიურ) რევოლუციებს შორის უარყოფითი კორელაციაა.

როგორც მიმდინარე წელს დავოსში, ეკონომიკურ ფორუმზე აღინიშნა, *„ჩვენ ახლა ტექნოლოგიური რევოლუციის ზღვარზე ვდგავართ, რომლის შემდეგაც ცხოვრების წესი ფუნდამენტურად შეიცვლება. ეს ცვლილება კაცობრიობის ისტორიაში ყველაზე კომპლექსური და მასშტაბური იქნება. ჩვენ ჯერ ზუსტად არ ვიცით, როგორ წარიმართება ეს პროცესი, მაგრამ ერთი რამ ნათელია: ახალ გამოწვევებს ყველამ ერთად უნდა ვუპასუხოთ, სახელმწიფო მეთაურებმა, საჯარო და კერძო სექტორებმა, აკადემიურმა და სამოქალაქო საზოგადოებებმა“* (https://www.weforum.org).

განვითარებულ ქვეყნებში *„დღეს უფრო მეტად განათლებული და კრეატიული სამუშაო ძალა აღარ საჭიროებს, ხშირად კი ეწინააღმდეგება უშუალო დაკვირვებას, რაც აუცილებელი იყო გუშინდელი საწარმოებისთვის. მალე ყველანაირ მუშახელს ჭკვიანი მანქანები სრულად ჩაანაცვლებს – ბუღალტრებსა და ამანათის მიმტან მძღოლებს, უძრავი ქონების აგენტებსა და სადაზღვევო პირობების შესრულებაზე პასუხისმგებელ ადამიანებს. ერთ-ერთი გამოთვლის თანახმად, აშშ-ში სამუშაო ადგილების 47%-ს ავტომატიზაცია ემუქრება“* (McAfee და სხვ., 2017, გვ. 78).

როგორც პროფესორი კლაუს შვაბი აცხადებს, *,,ჩვენ გვესაჭიროება ამომწურავი და მსოფლიო დონის გაცნობიერება იმისა, როგორ ცვლის ტექნოლოგიები ჩვენს ცხოვრებას და შეცვლის მომავალი თაობების ცხოვრებას. ცვლილებები იმდენად დიდია, რომ კაცობრიობის ისტორიის გადმოსახედიდან, უფრო იმედის მომცემი თუ პოტენციურად საშიში პერიოდის მოლოდინი აქამდე არ ყოფილა. მე ის მაღელვებს, რომ გადაწყვეტილების მიმღები პირები ხშირად ტრადიციულად, სწორხაზოვნად აზროვნებენ და ჩვენს მომავალზე გავლენის მქონე ინოვაციის ძალაზე ფიქრით არიან გარემოცულნი“* (Schwab, 2015, გვ. 21).

## დასკვნა

ინდუსტრიულ (ტექნოლოგიურ) რევოლუციებს შორის დროის ხანგრძლივობა ძლიერ არათანაბარია. პირველი რევოლუციის მოხდენამდე ადამიანებს მრავალი საუკუნე დასჭირდათ, პირველ და მეორე რევოლუციებს შორის დროის ინტერვალმა დაახლოებით 1 საუკუნე შეადგინა, მეორე-მესამეს შორის დროის ხანგრძლივობა უკვე ნახევარი

საუკუნე იყო, მესამე–მეოთხეს შორის კი დროის ინტერვალმა მხოლოდ 20 წელი შეადგინა. ალბათ, დროის ასეთივე მცირე ინტერვალი იქნება მეოთხე და მეხუთე ტექნოლოგიურ რევოლუციებს შორის. მაშასადამე, ბოლო ნახევარი საუკუნის მანძილზე ტექნოლოგიური რევოლუციების აჩქარების ტემპი მეტად მაღალია.

ადამიანის ფიზიკური შესაძლებლობების გამოყენება ბოლო ორ საუკუნეში შემცირების ტენდენციით ხასიათდება. ყოველი ინდუსტრიული (ტექნოლოგიური) რევოლუციის შედეგად მცირდებოდა ფიზიკური შრომით დასაქმებული ადამიანების რიცხვი, იმავდროულად კი იზრდებოდა მაღალკვალიფიციური და მცოდნე პირთა დასაქმების მაჩვენებლები, მაგრამ არა იგივე სიდიდით. ეს ნიშნავს იმას, რომ ადამიანის ფიზიკური შესაძლებლობების გამოყენებასა და ინდუსტრიულ (ტექნოლოგიურ) რევოლუციებს შორის უარყოფითი კორელაცია არსებობს.

უკვე უახლოეს მომავალში ახალი ტექნოლოგიური გარღვევები მსოფლიოში გამოიწვევს ეკონომიკურ და სოციალურ უთანასწორობას, განსაკუთრებით შრომის ბაზარზე. იგი შეცვლის ეკონომიკურ, სოციალურ, კულტურულ და თვით ადამიანთა ინდივიდუალურ გარემოს, ფსიქიკასა და მორალურ ღირებულებებს.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. გელაშვილი ს. (2017). სტატისტიკური პროგნოზირება ეკონომიკასა და ბიზნესში. წიგნი I. „მერიდიანი“.
2. მიქაუტაძე, გ., ჭულუხაძე, ტ. (მარტი, 2016). ახალი ინდუსტრიული რევოლუცია: საფრთხე თუ შესაძლებლობა? http://forbes.ge/news/1236/axali-industriuli-revolucia
3. Brynjolfsson, Erik and McAfee, Andrew (January, 2014). The Second Machine Age: Work, Progress and Prosperity in a Time of Brilliant Technologies, W.W. Norton & Company.
4. Brynjolfsson, Erik and Saunders, Adam (October 2009). Wired for Innovation: How Information Technology is Reshaping the Economy. The MIT Press.
5. McAfee, Andrew and Brynjolfsson, Erik (June, 2017). Machine, Platform, Crowd: Harnessing the Digital Revolution, W.W. Norton & Company.
6. Schwab, Klaus (December, 2015). The Fourth Industrial Revolution: What It Means and How to Respond.Science & Technology. https://www.foreignaffairs.com/articles/2015-12-12/fourth-industrial-revolution
7. https://www.weforum.org

# THE INTERCONNECTION OF THE USE OF HUMAN PHYSICAL ABILITIES AND GLOBAL TECHNOLOGICAL PROGRESS

**SIMON GELASHVILI**
Doctor of Economis Sciences, Full Professor,
Ivane Javakhishvili Tbilisi State University,
Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
simon.gelashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.008

**KEYWORDS:** EVOLUTION, REGRESSIVE TENDENCY, PROGRESSIVE TENDENCY, CENTURY TREND, TECHNOLOGICAL PROGRESS

**SUMMARY**

The report describes the long-term evolution of human physical strength and capabilities on the background of global technological progress. To illustrate their interrelation, relevant graphs were created for the long-term historical period, namely, 1700-2050 years. It turned out that the global change in human physical use is evolutionary and, also, has a regressive tendency. Global technological development has the opposite, i.e. the progressive tendency, which is revolutionary. The use of statistical and qualitative analysis has shown that there is a negative correlation between the use of physical capabilities and global technological progress in the longer term (i.e. in the trend of the century).

# სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების სწავლების აქტუალური საკითხები საქართველოში*

**დავით ნარმანია**
https://doi.org/10.35945/gb.2018.06.009
ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
davit.narmania@tsu.ge

**საკვანძო სიტყვები:** მენეჯმენტი, სახელმწიფო მართვა, საზოგადოებრივი ადმინისტრირება, სწავლება

## სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების გააზრება

სახელმწიფო მართვა და საზოგადოებრივი ადმინისტრირება ყოველდღიურობაში საკმაოდ ხშირად გამოყენებადი ტერმინებია. თუმცა, მათი ზუსტი მნიშვნელობა ყველას როდი ესმის. მისი სწორად და ზუსტად გაგების გარეშე შესაძლოა ავცდეთ მთავარ მიზანს – ზუსტად გავიგოთ, რა უნდა ვასწავლოთ მომავალ საჯარო მენეჯერებს. ამიტომაც, გთავაზობთ ყველაზე გავრცელებულ და უნივერსალურ განმარტებებს, რათა შემდგომში მათზე დაფუძნებით ავაგოთ სწავლების მიმართ ეფექტიანი მიდგომები.

**სახელმწიფო მართვას (State Management)** სხვადასხვა სინონიმი გააჩნია, როგორიცაა საჯარო მართვა (Public Management), საჯარო სექტორის მართვა (Public Sector Management) და სხვა. შინაარსობრივად ეს გულისხმობს სახელმწიფო სექტორის მართვას, რაშიც შესაძლოა იგულისხმებოდეს ქვეყნის, სამინისტროს, დეპარტამენტის, სსიპ–ის, სახელმწიფო შპს–ს, სახელმწიფო ააიპ–ის და სხვა საჯარო ფუნქციის მატარებელი დაწესებულების მართვა. თეორიულად კი, საჯარო მენეჯმენტი, ერთი მხრივ, არის საჯარო პოლიტიკის შემუშავება და მართვა, ხოლო მეორე მხრივ, საჯარო სერვისების მიწოდება. სხვა განმარტებით, საჯარო მენეჯმენტი გულისხმობს საჯარო ადმინისტრირების მიზანზე ორიენტირებულ ორგანიზაციას და მართვას (Friedrich, და სხვ. 2014, გვ. 6). შესაბამისად, საჯარო სექტორს უნდა გააჩნდეს თავისი მიზნები, ხოლო მისი მიღწევის ამოცანები უნდა იყოს ორგანიზაციის და მართვის ინსტრუმენტებზე დაფუძნებული სწორი ადმინისტრირება.

საჯარო მენეჯმენტის პარალელურად, თითქმის სამი ათწლეულია გაჩნდა ტერმინი **ახალი საჯარო მენეჯმენტი (New Public Management – NPM),** რომელსაც გაჩნია განსხვავებული მიდგომები და გამოწვევები. ის საჯარო ადმინისტრირების ახალი პარადიგმაა, რომელიც მიუთითებს საჯარო სექტორის ჩავარდნებზე ტრადიციული საზოგადოებრივი ადმინისტრირების პირობებში და გვთავაზობს განსხვავებულ მმართველობით მიდგომებს (Kalimullah, at al.2012, გვ. 1).

რაც შეეხება **საზოგადოებრივ ადმინისტრირებას, (Public Administration – PA)**, თანამედროვე სამეცნიერო ლიტერატურაში ტერმინი განმარტებულია, როგორც მეცნიერების დარგი სახელმწიფო საჯარო პოლიტიკის განვითარების, იმპლემენტაციისა და სწავლების შესახებ. საზოგადოებრივი ადმინისტრირება მიზნად ისახავს საჯარო სიკეთეების მეშვეობით საზოგადოების და სოციალური სამართლიანობის განვითარებას. ბუნებრივია, ასეთი მიზეზ–შედეგობრივი კავშირის გამო დაუშვებელია, გვერდი ავუაროთ სახელმწიფო მართვის ელემენტებს. ამიტომაც, საზოგადოებრივი ადმინისტრირება ისტორიულად დაკავშირებულია სახელმწიფო მართვასთან და ქვეყნის ეკონომიკურ პოლიტიკასთან. ამდენად, საზოგადოებრივი ადმინისტრირების სუბიექტია სახელმწიფო (როგორც ადმინისტრირების განმახორციელებელი), რომელიც საჯარო პოლიტიკის (როგორც ინსტრუმენტის) მეშვეობით ახორციელებს საზოგადოების (როგორც სუბიექტის) კეთილდღეობაზე ზრუნვას. ვინაიდან, საზოგადოებრივი ადმინისტრირება წარმოუდგენელია სამოქალაქო საზოგადოების გარეაშე, სამოქალაქო საზოგადოება თვითონ წარმოგვიდგება ადმინისტრირების სუბიექტად და მნიშვნელოვან გავლენას ახდენს სახელმწიფო პოლიტიკაზე (ზარნაძე, და სხვ. 2009, გვ. 12).

აღნიშნული თეორიული მიდგომების საფუძველზე, ჩვენი ამოცანაა, გავაანალიზოთ საქართველოში საჯარო მართვის და ადმინისტრირების ამოცანები, რასაც უნდა ემსახურებოდეს ამ მიმართულებით სწავლება სხვადასხვა საჯარო თუ კერძო სასწავლებლებში.

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

## მიდგომები სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების სწავლების მიმართ

ეფექტიანი საჯარო მოხელეების მიერ მიღებული გადაწყვეტილებები და შესრულებული სამუშაოები, ქვეყნის წარმატებაზე პირდაპირპროპორციულად აისახება. ამდენად, სხვადასხვა ქვეყნები მეტ-ნაკლები წარმატებით ახდენენ სხვადასხვა უნივერსიტეტების ბაზაზე (ან სხვადასხვა საჯარო სასწავლო ცენტრებში) სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების სწავლებას. ითვლება, რომ ამ თვლსაზრისით სახელმწიფოს მიერ დახარჯული ფული იმაზე გაცილებით მცირეა, ვიდრე სწავლების შედეგად მიღებული ეფექტი.

საკუთრივ საზოგადოებრივ ადმინისტრირებას გააჩნია კლასიკური და თანამედროვე მიდგომები (Katsamunska, 2012, გვ. 74), ამიტომაც მისი სწავლებისას ასევე გათვალისწინებული უნდა იქნას აღნიშნული მიდგომები. მომავალ საჯარო მოხელეებს უნდა ვასწავლოთ როგორც თეორიული ბაზისი, ასევე თანამედროვე მიდგომები და გამოწვევების მართვა. საზოგადოებრივი ადმინისტრირების მიმართ არსებობს ასევე მმართველობითი მიდგომა. ზოგადად ძალზე რთულია მკაფიო ზღვრის გავლება სახელმწიფო მართვასა და საზოგადოებრივ ადმინისტრირებას შორის, რის გამოც მსგავსებასა და განსხვავებებზე პოლემიკა დღემდე საკმაოდ დიდია (Mora, at al. 2008, გვ. 88).

საერთაშორისოდ გავრცელებული კარგი პრაქტიკის მაგალითების ანალიზით, მნიშვნელოვანია, სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების მიმართულებით ვასწავლოთ შემდეგი დისციპლინები (უმეტესწილად სამაგისტრო პროგრამებზე):

- **საჯარო მენეჯმენტის საფუძვლები** (საჯარო მენეჯმენტის არსი, მენეჯმენტის ფუნქციები: დაგეგმვა, ორგანიზაცია, მოტივაცია, კონტროლი და კოორდინაცია, ადამიანური რესურსების მართვა საჯარო სექტორში, ლიდერობა და მმარველობითი უნარ-ჩვევები საჯარო სამსახურში);
- **საზოგადოებრივი ადმინისტრირების საფუძვლები** (საზოგადოებრივი ადმინისტრირების არსი, სახელმწიფო და საზოგადოება, ხელისუფლება და ბიზნესი, სოციალური სფეროს ადმინისტრირება, სახელმწიფოს საზოგადოებრივი საქმიანობა: საზოგადოებრივი საქონლის და საჯარო მომსახურების მიწოდება);
- **ახალი საჯარო მენეჯმენტი – New Public Management — NPM** (ახალი საჯარო მენეჯმენტის პრინციპები და დოქტრინები; გარემოს ანალიზი და გადაწყვეტილებების მიღება მუდმივად ცვალებად გარემოში);
- **ადმინისტრაციული კანონმდებლობა** (ადმინისტრაციული სამართლის ფუნდამენტური პრინციპები, სასამართლო დავები და პრაქტიკა, კონკრეტული ქვეყნის ძირითადი ადმინისტრაციული ნორმები, რომლის საჯარო სექტორში სამუშაოდაც მზადდება მომავალი საჯარო მოხელე);
- **ხელისუფლების დონეები და მთავრობათაშორისო ურთიერთობები** (ცენტრალური, სამხარეო და ადგილობრივი ხელისუფლების უფლებამოსილებები, საერთო კომპეტენციები და უფლებამოსილებათა დელეგირების მექანიზმები, მმართველობის დეცენტრალიზაცია და დეკონცენტრაცია);
- **ეკონომიკა** (ეკონომიკური პოლიტიკის ინსტრუმენტები, ბიზნეს-გარემოს განვითარების ხელშეწყობა, კონკურენციის ხელშეწყობა და ბაზრის რეგულირების ინსტრუმენტები, ძირითადი ეკონომიკური პარამეტრები და ინდიკატორები, ეკონომიკური ანალიზის ინსტრუმენტები);
- **საჯარო პოლიტიკა** (ძირითადი საჯარო პოლიტიკური ინსტრუმენტები; ალტერნატივების შეფასება და პოლიტიკის ანალიზი);
- **საჯარო ფინანსების მართვა და მონეტარული პოლიტიკა** (საერთო-სახელმწიფოებრივი და ადგილობრივი გადახადები, მოსაკრებლები და გადასახდელები, საჯარო ფინანსების ეფექტიანი ხარჯვა და სახელმწიფო შესყიდვები; ფულად-საკრედიტო პოლიტიკა);
- **სახელმწიფო საწარმოების მართვა** (სახელმწიფო საწარმოთა ეფექტიანობის მაჩვენებლები და მართვის ინსტრუმენტები მენეჯმენტის ფუნქციების შესაბამისად);
- **საჯარო პროექტების მართვა** (პროექტების დაგეგმვა, მომზადება, ბიუჯეტირება, მონიტორინგი, შეფასება და რისკების მართვა);
- **ფსიქოლოგია და სოციოლოგია** (ძირითადი ფისიქოლოგიური ასპექტები და სოცილოგიური კვლევის ინსტრუმენტები);
- **საჯარო სამსახურის ეთიკა** (ძირითადი ეთიკური ნორმები, კორპორაციული კულტურა, საჯარო სამსახურში ინტერესთა შეუთავსებლობა და კორუფცია);
- **საჯარო სერვისების მიწოდება და ელექტრონული მმართველობა** (სერვისების მიწოდების სტანდარტები, „ერთი სარკმლის“ პრინციპი სერვისების მიწოდებაში, თანამედროვე საინფორმაციო ტექნოლოგიების გამოყენება სერვისების ეფექტიანი მიწოდებისთვის);
- **საზოგადოებასთან ურთიერთობა და ჩართულობის ინსტრუმენტები** (საჯარო შეხვედრები, მოსახლეობის ჩართულობის ინსტრუმენტები და უკუკავშირი, მასობრივი ინფორმაციის გავრცელება, წლიური ანგარიშები, საჯარო ინფორმაციის გაცემის თავისუფლება და პრაქტიული გამოქვეყნება);
- **სახელმწიფო რისკების მართვა** (საჯარო სექტორში არსებული რისკების გამოვლენის, შეფასების, შემცირების და თავიდან აცილების, მონიტორინგის და შეფასების ინსტრუმენტები).

## სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების სწავლება საქართველოში

საქართველომ ახლახანს დაიწყო საჯარო მმართველობის რეფორმა, რისთვისაც შეიმუშავა და დაამტკიცა სტრატეგიული დოკუმენტი „საქართველოს საჯარო მმართველობის რეფორმის გზამკვლევი". იგი მიზნად ისახავს ყოვლისმომცველი კონცეპტუალური ჩარჩოსა და მექანიზმების შექმნას 2020 წლამდე, რომელიც მიმართული იქნება გამჭვირვალე, პროგნოზირებადი, პასუხისმგებელი და ეფექტური სახელმწიფო მართვისკენ, დააკმაყოფილებს საზოგადოების მოთხოვნებს და იქნება ევროპულ სტანდარტებთან მისადაგებული (საქართველოს მთავრობის ადმინისტრაცია, 2015, გვ. 6).

გზამკვლევის 2.6. პუნქტის შესაბამისად, საჯარო სამსახურის მდგრადობის განმსაზღვრელი ძირითადი კომპონენტებია: საჯარო მოხელეთა პროფესიული განვითარება, შესრულებული სამუშაოს შეფასების მექანიზმების არსებობა, საჯარო მოხელეთა მობილობა და მათი სამართლიანი დაწინაურება. აღნიშნულთან დაკავშირებით შემუშავდება მექანიზმები, რომელიც განსაზღვრავს სწავლებისა და განვითარების საჭიროებებსა და მიმართულებებს. დოკუმენტში აღნიშნულია, რომ შეიქმნება სამოქმედო გეგმა საჯარო სამსახურში სწავლების სისტემის დანერგვის მიზნით, გაიწერება რეგულაციები ტრენერთა აკრედიტაციის პროცესებთან დაკავშირებით, შეიქმნება სასწავლო ორგანიზაციები, შემუშავდება სასწავლო პროგრამების ხარისხის უზრუნველყოფის სტანდარტები და ჩამოყალიბდება საჯარო მოსამსახურეთა სამუშაოს შესრულების შეფასების თანამედროვე სისტემა.

აღნიშნული მიზნების მიღწევას სათანადოდ მომზადებული საჯარო მოხელეები სჭირდება, რომელთაც სათანადოდ ექნებათ გააზრებული სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების არსი. მათ აუცილებლად უნდა გააჩნდეთ შესაბამისი უნარ-ჩვევები, რაც მხოლოდ ზემოთ ჩამოთვლილი სასწავლო კურსების/დისციპლინების ათვისებით შესაძლოა იქნეს შეძენილი.

სახელმწიფო მართვა და საზოგადოებრივი ადმინისტრირება საქართველოს 10-მდე სხვადასხვა უმაღლეს სასწავლებელში ისწავლება. ზოგმა უფრო ადრე დაიწყო კურსის სწავლება (მაგ. საქართველოს საზოგადოებრივ საქმეთა ინსტიტუტი – GIPA), ზოგმა – შედარებით გვიან (განსაკუთრებით ახალდაფუძნებული უმაღლესი სასწავლებლები). სასწავლებლებში არის როგორც საბაკალავრო, ასევე სამაგისტრო პროგრამები. თუმცა, უმეტეს შემთხვევაში სამაგისტრო კურსები გვხვდება. ზოგიერთ სასწავლებელს სერტიფიცირებული კურსებიც გააჩნია. თუმცა, ზოგიერთი სასწავლებლის კურიკულუმი აუცილებელ დახვეწას საჭიროებს.

საქართველოში მოქმედ პროფილურ საჯარო საგანმანათლებლო დაწესებულებას განეკუთვნება საქართველოს განათლებისა და მეცნიერების სამინისტროს სსიპ ზურაბ ჟვანიას სახელობის სახელმწიფო ადმინისტრირების სკოლა. აღნიშნული დაწესებულება 2005 წელს დაფუძნდა. 2014 წლიდან სკოლა ფუნქციონირებს განახლებული პროგრამებით და საჯარო მოხელეთა გადამზადება ხორციელდება პროგრამების „საჯარო მმართველობა და ადმინისტრირება" ფარგლებში. სწავლების მიზანია საჯარო სექტორში მომუშავე და სხვა დაინტერესებულ პირთა პროფესიული განვითარება, კვალიფიკაციის ამაღლება, როგორც თეორიული ცოდნის გაღრმავების, ასევე პრაქტიკული უნარების გაუმჯობესების მიზნით (www.zspa.ge). სკოლის საჯარო მმართველობისა და ადმინისტრირების პროგრამა მოიცავს 5 დარგობრივ კურსს:

- საჯარო ორგანიზაციების მართვა;
- ადამიანური რესურსების მართვა და საქმისწარმოება საჯარო სექტორში;
- ფინანსების მართვა და შიდა აუდიტი საჯარო სექტორში;
- საზოგადოებასთან ურთიერთობა და კომუნიკაცია;
- ინფრასტრუქტურული პროექტების ტექნიკური ზედამხედველობა.

ამასთან, სხვადასხვა სამინისტროებს და საჯარო უწყებებს გააჩნიათ თავიანთი ტრენინგ-ცენტრები, სადაც კონკრეტული სპეციფიკის შესაბამისად ახდენენ კადრების გადამზადებას (მაგალითად, სსიპ საქართველოს შინაგან საქმეთა სამინისტროს აკადემია, სსიპ იუსტიციის სამინისტროს სასწავლო ცენტრი, სსიპ ფინანსთა სამინისტროს აკადემია და სხვა). აღნიშნულს უფრო სერტიფიცირებული კურსების სახე აქვს და არაა დიპლომირებული.

## სახელმწიფო მართვის და საზოგადოებრივი ადმინისტრირების სწავლების გაუმჯობესების გზები

უმაღლესი სასწავლებლების მიერ საჯარო მენეჯმენტის სწავლებისას გათვალისწინებული უნდა იქნას სამართლებრივი, ეკონომიკური, პოლიტიკური, ფსიქოლოგიური, ფილოსოფიური, პედაგოგიური, ისტორიული, გეოგრაფიული და სხვა ასპექტები. ამ მიდგომებით სწავლების დასრულების შემდეგ, კურსდამთავრებულმა უნდა შეძლოს:

- საჯარო ორგანიზაციის პრაქტიკული გაძღოლა და მართვა;
- ორგანიზაციული რეფორმირების დროს საჯარო პოლიტიკის ფორმირების პროცესში მონაწილეობა და წვლილის შეტანა;
- საჯარო ორგანიზაციების მართვისას ანალიზი, სინთეზირება, კრიტიკული აზროვნება და პრობლემების გადაჭრა;

• საჯარო სამსახურის პერსპექტივის ჩამოყალიბება (Friedrich, და სხვ. 2014, გვ. 93).

ამასთან, აუცილებელია, სახელმწიფომ ზუსტი განაცხადი უნდა გააკეთოს, თუ როგორი მომზადებული საჯარო მოხელები სჭირდება მას. ანუ, სახელმწიფო (საჯარო სამსახურის ბიუროს სახით) უნდა გამოვიდეს დამკვეთის როლში და მუდმივი კომუნიკაცია ჰქონდეს სასწავლებლებთან. აღნიშნულს უნდა მოჰყვეს სასწავლო დაწესებულებების მხრიდან კურიკულუმების განახლება და მათი საჯარო გამოქვეყნება (რაც სადღეისოდ ყველას არა აქვს გამოქვეყნებული).

აქვე უნდა აღინიშნოს, მუდმივად ცვალებად გარემოში სახელმწიფო მართვის და ადმინისტრირების სწავლების პროგრამებს პერიოდული განახლება სჭირდება. ეს გამოწვეულია სხვადასხვა ფაქტორებით. მათ შორის: ახალი სამეცნიერო ლიტერატურის გამოცემით, ახალი ტექნოლოგიების განვითარებით, სახელმწიფოების მიერ ახალი მიდგომების შემუშავებით, სტრატეგიული განვითარების გეგმების ცვლილებებით, გეოპოლიტიკურ გარემოში მიმდინარე ცვლილებებით და სხვა. ამდენად, უმაღლესმა სასწავლო დაწესებულებებმა მუდმივად უნდა განაახლონ პროგრამები და მოახდინონ ახალი პროგრამების აკრედიტაცია.

აუცილებელია, საკუთრივ უმაღლესმა სასწავლებლებმა გამოიყენონ სწავლების ეფეტიანობის გაზომვის საშუალებები და მოახდინონ პერიოდული შეფასება. ზოგადად, სწავლების ეფექტიანობის გასაზომად არსებობს ორი ფართოდ გავრცელებული მიდგომა: სტოჰასტიკური ზღვრული შეფასების (SFE) და მონაცმთა ფუნქციონალური ანალიზის (DEA) მეთოდი (Kosor, 2013, გვ. 1034). რაც შეეხება პრაქტიკულად შეფასებას, აუცილებელია შეფასება გაკეთდეს რამდენიმე მეთოდის გამოყენებით: სტუდენტების საშუალო აკადემიური მოსწრების/ცოდნის დონე; პროფესიული პრაქტიკით სტუდენტთა კმაყოფილების დონე; კურსდამთავრებულთა გამოკითხვა კმაყოფილების შესახებ; კურსდამთავრებულთა საჯარო სექტორში დასაქმების მაჩვენებლების დადგენა; დამსაქმებელთა გამოკითხვა კურსდამთავრებულთა მუშაობით კმაყოფილების შესახებ და სხვა.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. დენჰარტი რ., დენჰარტი ჯ. (2012), საჯარო მართვა, მოქმედებების კურსი, ილიას სახელმწიფო უნივერსიტეტი.
2. ზარნაძენ., ნარმანიად. (2009), საზოგადოებრივი ადმინისტრირების საფუძვლები და საზოგადოებრივი ადმინისტრირება საქართველოში, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი.
3. საქართველოს საჯარო მმართველობის რეფორის გზამკვლევი 2020, საქართველოს მთავრობის ადმინისტრაცია, 2015 წ.
4. Betchoo N. (2016), Public Sector Management: a Millennial Insight, Bookboon.
5. Brans M., Coenen L. (2016), The Europeanization of Public Administration Teaching, Policy and Society, 35:4, pp. 333-349.
6. Friedrich P., Ukrainski K., Timpmann K. (2014), Teaching Public Management: Between Academic Disciplines, University of Tartu.
7. Hughs O. (2012), Public Management and Administration: An Introduction (4th Edition), Macmillan Palgrave, pp.74-102.
8. Kalimullah N, Ashraf Alam K., Ashaduzzaman Nour M. (2012), New Public Management: Emergence and Principles, BUP Journal, Vol.1, Issue 1, pp. 1-22.
9. Katsamunska P. (2012) Classical and Modern Approaches to Public Administration, Economic Alternatives, issue 1, pp. 74-81.
10. KosorM. (2013), Efficiency Measurement in Higher Education: Concepts, Methods and Perspective, Procedia - Social and Behavioral Sciences,#106,pp. 1031 – 1038.
11. Mora C., Ticlau T. (2008), Managerial Approach to Public Administration, Transylvanian Review of Administrative Sciences, 24E, pp. 87-97.
12. Valdt G. (2014), Public Administration Teaching andInterdisciplinarity: Considering the Consequences, Teaching Public Administration, Vol. 32(2) pp. 169-193.

# CURRENT MATTERS OF STATE MANAGEMENT AND PUBLIC ADMINISTRATION TEACHING IN GEORGIA

**DAVIT NARMANIA**
Academic Doctor of Economics, Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
davit.narmania@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.009

**KEYWORDS:** MANAGEMENT, STATE MANAGEMENT, PUBLIC ADMINISTRATION, TEACHING

**SUMMARY**

State Management and Public Administration Teaching is an actual matter of all civilized countries. Educated state officials who have profound knowledge in these subjects are more effective than public servants who have received the general education. Performance at work and decisions made by the effective public servants are directly reflected on country's success. Thus, different countries more or less successfully teach State Management and Public Administration at various universities (or different public training centers). It is considered that the money spent by the state is much less than the impact received from learning.

In this work we are trying to briefly overview the international experience and based on this reveal the effective teaching tools. Also, we present the possible ways to measure the efficiency of training. The work is focusing on the approaches and challenges of new public management, which require constant improvement in management. Therefore, it is necessary to update the teaching approaches to the State Management and Public Administration periodically.

In addition, the work is analyzing the current condition of state management and public administration teaching in Georgia. Based on the public sector reform progress and produced analysis the tasks for improving the teaching approaches is introducing.

# ეკონომიკური პრობლემები თუ ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი*

**რომან ხარბედია**
ეკონომიკის აკადემიური დოქტორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
roman.kharbedia@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.010

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკური კრიზისი, ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი

გასული საუკუნის 90-იანი წლებიდან განვითარებულმა მოვლენებმა, რაც დაკავშირებული იყო სოციალისტური სისტემის კრახთან და საბჭოთა კავშირის ნგრევასთან, საზოგადოებრივი მეცნიერების წარმომადგენელთა და, მათ შორის, განსაკუთრებით ეკონომისტების წინაშე დააყენა მთელი რიგი მეცნიერული კონცეფციების გადაფასებისა და მათი ახლებურად გააზრების საკითხი. ახლადწარმოშობილმა მოვლენებმა მოიტანა ბევრი ისეთი პრობლემა, რომლებიც ადრე ეკონომიკური მეცნიერების მიერ არათუ განხილული არ ყოფილა, არამედ არც დასმულა განსახილველად. ეს, უწინარეს ყოვლისა, ეხება სოციალისტური, ადმინისტრაციულ-მბრძანებლური ეკონომიკიდან საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლის საკითხს. თუმცა, ობიექტურობა მოითხოვს ითქვას, რომ აღნიშნული პრობლემის კვლევის საკითხი 90-იან წლებამდე ვერც დადგებოდა, ვინაიდან ამის საჭიროება თითქმის მთელი 70 წლის მანძილზე არც არსებობდა. ამას გარდა, მსოფლიოს ეკონომიკის წინაშე პერიოდულად წარმოშობილი სერიოზული პრობლემები, ფინანსური თუ ეკონომიკური კრიზისები კიდევ უფრო მეტ კითხვებსა და პრეტენზიებს აჩენდა ეკონომიკური მეცნიერების მიმართ, მაშინ, როდესაც ეკონომიკურ მეცნიერებას ახლად წარმოშობილი კრიზისების გადაჭრის მზა რეცეპტები პრაქტიკულად არასდროს არ ჰქონდა. ზოგიერთი მკვლევარი კიდევ უფრო შორს წავიდა და მსოფლიოს საფინანსო-ეკონომიკური კრიზისის (იგულისხმება 2008-2009 წლების კრიზისი) ერთ-ერთ ძირითად მიზეზად ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი დაასახელა, რომელიც, მისი აზრით, მიმდინარეობს გასული საუკუნის დასაწყისიდან (Давар, გვ.74). ავტორის აზრით, მიუხედავად იმისა, რომ გასულ, საუკუნეში რეალური ეკონომიკური მდგომარეობა მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა, ამას არ მოჰყოლია ეკონომიკური მეცნიერების განვითარება, პირიქით გაუარესდა კიდეც.

როგორც ნებისმიერ სფეროში მიმდინარე კრიზისის დროს, ეკონომიკური კრიზისის დროსაც მწვავდება წინააღმდეგობები სხვადასხვა ეკონომიკურ მიმდინარეობებს შორის და იმის განცდაც კი იქმნება, რომ ეკონომიკური მეცნიერება მოკვდა (იხ. პაპავა 2011, გვ. 14; Ormerod, Wiley, 1997; Ormerod, Wiley, 2001; Colander D).

უნდა აღინიშნოს, რომ ეკონომიკური მეცნიერების ჩამოყალიბების დროიდან დღემდე მისი საგანი არსებითად უცვლელია და იგი მეტ-ნაკლები წარმატებით ძირითადად წყვეტს რესურსების შეზღუდულობის პირობებში მათი ოპტიმალური განაწილების პრობლემებს, რაც ამ მეცნიერების კვლევის უმთავრეს ამოცანას წარმოადგენს. მაგრამ, თუ გავაანალიზებთ ეკონომიკური მეცნიერების განვითარების ეტაპებს, ვნახავთ, რომ ეკონომიკური მეცნიერების საგანმაც გაიარა ევოლუციის რთული პროცესი. დღეს, როდესაც ეკონომიკური სინამდვილე გამოირჩევა მრავალფეროვნებითა და მრავალვარიანტულობით და დღევანდელი საინფორმაციო და საკომუნიკაციო ტექნოლოგიების ცვლილებების სიჩქარე უსწრებს ამ ცვლილებების შესწავლის სიჩქარეს და ამდენად, შემდგომ ეტაპზე ხდება ამ პროცესების ეკონომიკური გააზრება, ბუნებრივია, რომ ასეთ შემთხვევებში ეკონომიკური მეცნიერება კი არ უსწრებს მოვლენებს, არამედ უკან მიჰყვება მას. ეს კი საფუძველს აძლევს ცალკეულ მკვლევარებს ეკონომიკური მეცნიერების ასეთი მდგომარეობა შეაფასონ როგორც კრიზისული. ამასთან, უდავოა ის ფაქტი, რომ ეკონომიკური მეცნიერება განიცდის ევოლუციას და სხვა, მომიჯნავე დისციპლინებთან (სოციოლოგია, მათემატიკა, ფსიქოლოგია და სხვ.) გარკვეულ ინტეგრირებას, რაც გაგებული არ უნდა იქნას, როგორც ეკონომიკური მეცნიერების მიერ საკუთარი კვლევის ობიექტის თანდათანობითი ამოწურვის ტენდენცია, ან ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი. პირიქით, ეს პროცესი, ანუ სხვა სამეცნიერო დისციპლინების ხარჯზე მისი მეთოდოლოგიური ბაზის გაფართოება, შეიძლება მოწმობდეს, როგორც მის ელასტიკურობაზე, ისე უნარზე მოახდინოს ადაპტირება სწრაფად ცვალებად გარე სამყაროსთან, რაც ეწინააღმდეგება ზემოთ ნახსენებ თეზისს ეკონომიკური მეცნიერების გარდაცვალების შესახებ.

ეკონომიკური მეცნიერების განვითარების ტენდენციის ერთ-ერთ გამოვლინებად წარმოჩინდება წლიდან წლამდე ეკონომიკური კვლევების ხარისხისა და მნიშვნელობის, ამ კვლევების მასშტაბურობის თანდათანობითი შესუსტება, რაც ნათლად ჩანს პირველი ნობელიანტი მეცნიერ-ეკონო-

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

მისტებისა და ბოლო წლების ნობელიანტთა მეცნიერული წვლილის ერთმანეთთან შედარებით. თუკი რ. ფრიშის, პ. სამუელსონის, ჯ. ჰიკსის, ფ. ჰაიეკის, მ. ფრიდმანის წვლილებმა მოახდინეს გადატრიალება ეკონომიკურ მსოფლმხედველობაში, უკანასკნელი ათწლეულის ნობელიანტი ეკონომისტების წვლილი, მიუხედავად მათი ნაშრომების მეცნიერული მნიშვნელობისა, ასეთი მასშტაბის ნამდვილად არ არის.

მკვლევარები, რომლებიც მიანიშნებენ ეკონომიკური მეცნიერების (ეკონომიკური თეორიის) კრიზისის შესახებ, ამ ცნებაში სხვადასხვა შინაარსს დებენ. ზოგიერთის აზრით, ეკონომიკური თეორიების, ასევე, მისი განვითარების მიმართულებების მრავალფეროვნება მიანიშნებს ეკონომიკური თეორიის, ეკონომიკური მეცნიერების კრიზისზე და იგი შეიძლება გადაიჭრას ერთი საერთო (ზოგადი) თეორიის შექმნით (Яшник 2015).

მკვლევართა უმრავლესობის აზრით კი მსოფლიო ეკონომიკურმა თეორიამ გადაიტანა რამდენიმე კრიზისული პერიოდი, რაც გამოიხატა საზოგადოების ეკონომიკურ ცხოვრებაში მიმდინარე რეალურ მოვლენებთან თეორიული მოდელებისა და ინსტრუმენტების, ზოგადად თეორიის შეუსაბამობით. ამავე დროს, ისიც უნდა ითქვას, რომ ეკონომიკური თეორიების ავტორებსა და მათ მიმდევრებს არ აღმოაჩნდათ უნარი ეწინასწარმეტყველებინათ ამა თუ იმ სისტემის რღვევა, თუ შემდგომ წარმოშობილი კრიზისული პერიოდები. მაგალითად, ისეთ დიდ ეკონომისტსა და ინტელექტუალს, როგორიც იყო ჯონ მეინარდ კეინსი, მინიშნებაც კი არ გაუკეთებია შემდგომში «დიდ დეპრესიად» წოდებულ 1929-1932 წლების მსოფლიო ეკონომიკური კრიზისზე.

მსოფლიოში ადგილი ჰქონდა არა ერთ მოვლენას, რომლებმაც ნათლად წარმოაჩინა ეკონომიკური მეცნიერების არსებული დონის შეზღუდულობა. მხედველობაში გვაქვს რადიკალური რეფორმები აღმოსავლეთ ევროპის და ყოფილი საბჭოთა კავშირის ქვეყნებში. ეკონომიკური მეცნიერება უძლური აღმოჩნდა ეწინასწარმეტყველებინა გარდამავალი ეკონომიკის პრობლემები. არ გამართლდა თითქმის ყველა თეორიულ ნაშრომში პრივატიზაციის თაობაზე გამოთქმული ვარაუდი (ხშირ შემთხვევაში მტკიცებები), რომ იგი გამოიწვევდა ეფექტიანობის სწრაფ ზრდას და ა.შ.

ყოველივე ზემოთქმულიდან გამომდინარე, ბუნებრივად დგება საკითხი თეორიული ეკონომიკური მეცნიერებისა და რეალური ეკონომიკის კავშირის შესახებ, რაც უნდა გვევლინებოდეს ეკონომიკური მეცნიერების განვითარების ან მისი ჩამორჩენის კრიტერიუმად.

ცალკეულ შემთხვევებში ხდება ეკონომიკურ მეცნიერებაში გარკვეული კრიზისული გამოვლინებების პირდაპირი დაკავშირება ეკონომიკურ ან ფინანსურ კრიზისებთან ისე, რომ ამ კრიზისის დაძლევის გზებისა და მეთოდების ნათელი გაგება არ არსებობს. ეკონომიკურმა მეცნიერებამ არასაკმარისი ადეკვატურობით მოახდინა რეაგირება 2008 წელს დაწყებულ მსოფლიო ფინანსურ კრიზისზე. პირიქით, აღიარებულ მეცნიერთა უმრავლესობა მიუთითებდა გრძელვადიანი სტაბილური პერიოდის დაწყების შესახებ. მაგალითად, 2003 წელს, ნეოკლასიკური ეკონომისტების ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელი, ნობელის პრემიის ლაურეატი რობერტ ლუკასი ამერიკის ეკონომიკური ასოციაციის საპრეზიდენტო მიმართვაში წერდა, რომ დეპრესიების პრევენციების ცენტრალური პრობლემა ყველა მის პრაქტიკულ ასპექტში გადაჭრილია და საკითხი გადაწყვეტილია გრძელვადიან პერსპექტივაშიც (Lucas, 2003). ამ სიტყვებიდან ხუთ წელიწადში მსოფლიოს ეკონომიკა მოიცვა უმძიმესმა ფინანსურ-ეკონომიკურმა კრიზისმა. გაბატონებული ეკონომიკური მოძღვრებები კი სრულიად უსუსური აღმოჩნდნენ აეხსნათ ეკონომიკური კრიზისების ბუნება. 2008-2009 წლების მსოფლიო ფინანსური კრიზისის რეალიებმა ფაქტობრივად უარყო ეკონომიკური მეცნიერების თვალსაჩინო წარმომადგენელთა თვალსაზრისები და დიდი დარტყმა მიაყენა ეკონომიკური თეორიის რეპუტაციას.

საზოგადოების ეკონომიკური განათლების დაბალი დონის მანიშნებელია ის გარემოება, რომ ქვეყანაში არსებულ მძიმე სოციალურ-ეკონომიკურ მდგომარეობას ხშირად ეკონომისტებს უკავშირებენ ხოლმე. პრეტენზიები, რომლებიც ისმის ეკონომიკური მეცნიერების მიმართ არც ქართული სინამდვილისთვისაცაა უცხო, რაც ქვეყნის მძიმე სოციალურ-ეკონომიკური მდგომარეობით შეიძლება აიხსნას. თუ დავაკვირდებით საქართველოს ეკონომიკის წინაშე მდგარ პრობლემებს, აშკარაა, რომ იგი მეტად მწვავე და მტკივნეულია. ეს ეხება დასაქმების დონეს, ეკონომიკის არასაკმარის განვითარებას, ქონებრივ დიფერენციაციას, მოსახლეობის გაღატაკებას და სხვ., რომლებიც ქმნიან საზოგადოების შიგნით წინააღმდეგობათა შემდგომი გამწვავების შესაძლებლობას. ასეთ შემთხვევაში, ბუნებრივია, საზოგადოებაში აღიქმება, რომ ეკონომიკური მეცნიერება უძლურია პასუხი გასცეს ქართული ეკონომიკის გამოწვევებს. ეკონომიკური მეცნიერების მიმართ საზოგადოების ცალკეული ჯგუფების პრეტენზიები მეტწილად იმითაც არის განპირობებული, რომ მათთვის ნათელი არ არის ეკონომიკური თეორიის მეთოდებისა და ინსრტუმენტების სპეციფიკა, კიდევ უფრო რთულია ეკონომიკური მეცნიერების მიღწევების პრაქტიკაში გამოყენების სრულად გააზრება.

საზოგადოებაში ეკონომიკური განათლების დაბალი დონის ბრალია ისიც, რომ ხალხი ეკონომიკური მეცნიერებისგან ელის ზუსტ პასუხს ნებისმიერ კითხვაზე, რომელიც შეიძლება წარმოიშვას საზოგადოების ეკონომიკური ცხოვრების პროცესში. ზოგადად ისიც უნდა ითქვას, რომ რომ მსოფლიოს სამეცნიერო ცენტრებში პრაქტიკულად ყურადღება არ ექცევა მცირე ზომის ქვეყნების ეკონომიკურ პრობლემებს (იაკობიძე, 2011, გვ.12.).

შეიძლება თუ არა ითქვას, რომ მძიმე ეკონომიკური მდგომარეობა მიუთითებს ეკონომიკური მეცნიერების სისუსტეზე, კრიზისზე და ეკონომიკური აღმავლობა და საზოგადოების კეთილდღეობა მეცნიერების სიძლიერეზე? საკითხის ასე დაყენება, ჩვენი აზრით, არ იქნება სწორი. ეკონომიკური მეცნიერება უნივერსალური ფენომენია და არ არსებობს ცალკე აღებული ქვეყნის ან ხალხის ისეთი ეკონომიკური მეცნიერება, რომელიც მხოლოდ ამ ქვეყნის ან ხალხის განვითარებას განაპირობებს. ამასთან დაკავშირებით, საჭიროა აღინიშნოს, რომ სწორი და გამართული ეკონომიკური თეორიის არსებობას და, ამ თვალსაზრისით, ეკონომიკური მეცნიერების მიღწევებს, გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება ეკონომიკური რეფორმების განხორციელების პროცესში, ხოლო, რაც შეეხება ცალკეულ ქვეყნებში ეკონომიკური მეცნიერების განვითარებასა და რეალური ეკონომიკის განვითარებას შორის უშუალო კავშირის გავლებას, ეს არ იქნება მართებული. რამდენადაც ქვეყნის ეკონომიკური მდგომარეობა პრაქტიკულად არ არის კავშირში ეკონომიკური მეცნიერების განვითარების დონესთან, რამდენადაც, ზოგადად თუ ვიტყვით, ეკონომიკის ფუნქციონირების მიზანი ადამიანთა მოთხოვნილებების დაკმაყოფილებაა შეზღუდული რესურსების პირობებში და ამ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილების ხარისხი ვერ იქნება დამოკიდებული ეკონომიკური მეცნიერების განვითარების დონეზე. თუმცა, ისიც უნდა ითქვას, რომ საზოგადოებაში ეკონომიკური მეცნიერებისადმი არასწორი დამოკიდებულება და რეალურად არსებული მძიმე ეკონომიკური სიტუაცია, ზრდის ეკონომიკური მეცნიერების წარმომადგენელთა პასუხისმგებლობას საკუთარი საზოგადოებისა და ქვეყნის წინაშე.

ეკონომიკური მეცნიერების კრიზისზე მსჯელობის დროს ლოგიკურად იბადება კითხვები: რაში გამოიხატება იგი და რომელი ფუნდამენტური პრობლემებისა და ამოცანების გადაწყვეტა ვერ მოახერხა თანამედროვე ეკონომიკურმა მეცნიერებამ?

ეკონომიკური მეცნიერების მდგომარეობას კრიზისული შეიძლება ვუწოდოთ იმ შემთხვევაში, როდესაც რეალურ ეკონომიკაში წარმოშობილი სერიოზული პრობლემები, ეკონომიკის წინაშე დასმული ამოცანები არ შეიძლება გადაიჭრას ეკონომიკური მეცნიერების არსენალში არსებული მეთოდებით, ან ეკონომიკურ მეცნიერებას არა აქვს პასუხი ამ ამოცანების გადაჭრის გზებისა და მეთოდების შესახებ.

ბოლო პერიოდში ეკონომიკური მეცნიერების პრობლემებმა თავი იჩინა მაშინ, როდესაც მას არ აღმოაჩნდა რეცეპტები რეფორმირებად (საბაზრო ეკონომიკაზე გარდამავალ) ქვეყნებში პრობლემების ეფექტიანი გადაწყვეტის თაობაზე.

ზემოთ აღნიშნულიდან გამომდინარე, ეკონომიკურ მეცნიერებას ნამდვილად ედგა კრიზისული პერიოდები, როგორც 1929-1832 წლების «დიდი დეპრესიის», 2008-2009 წლების კრიზისის, თუ 1990-იანი წლებიდან ადმინისტრაციულ-მბრძანებლური ეკონომიკის საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლის ეტაპზე.

ეკონომიკური მეცნიერების განვითარება კი გამოიხატება იმ ფუნდამენტური კვლევებით, რასაც ახორციელებენ ამ დარგის თვალსაჩინო წარმომადგენლები. თეორიათა მრავალფეროვნება კი, როგორც უკვე აღვნიშნეთ, სრულებით არ მიუთითებს ეკონომიკურ მეცნიერებაში კრიზისულ მომენტებზე. სწორედ თეორიათა ასეთი მრავალფეროვნება ადასტურებს მეცნიერების სხვადასხვა დარგების: ფიზიკის, ქიმიის, მედიცინისა თუ სხვა დარგების პროგრესს და არა პირიქით. თუმცა, ისიც უნდა ითქვას, რომ მართებული არ იქნება ამ თვალსაზრისით ზუსტი პარალელების გავლება ტექნიკურ და საბუნებისმეტყველო მეცნიერებებთან, რამდენადაც, თუ ზუსტ მეცნიერებებში, მაგალითად, ფიზიკაში, ან მათემატიკაში ახალი თეორიის წარმოშობა ცალსახად შეიძლება ნიშნავდეს პროგრესს აღნიშნულ მეცნიერებებში, ეკონომიკაში, შესაძლებელია, ეს სრულებით არ იყოს პროგრესის გამომხატველი. ეკონომიკური მეცნიერების პროგრესი, როგორც აღვნიშნეთ, არის იმ ცოდნის მიცემა, რომელიც დაეხმარება საზოგადოებას გადაჭრას პრაქტიკაში წარმოშობილი ეკონომიკური პრობლემები და თუ არ არსებობს ასეთი ცოდნა (მოძღვრება, თეორია), მაშინ შედეგები არ იქნება სასურველი. ასევე, ეკონომიკური თეორია შეზღუდულია თავისი შესაძლებლობებით და მაგალითად, ფიზიკის მსგავსად არ შეუძლია უნივერსალური კანონების აღმოჩენა.

ისიც უნდა ითქვას, რომ არც ერთ სხვა მეცნიერებაში ისე არ მიმდინარეობს სხვა მეცნიერებების შეჭრის პროცესი, როგორც ეკონომიკურ მეცნიერებაში. დღეს ეკონომიკურ თემებსა თუ პრობლემებზე წერენ, ლაპარაკობენ და ასწავლიან კიდეც სხვადასხვა დისციპლინის წარმომადგენლები: ისტორიკოსები, გეოგრაფები, მათემატიკოსები, ექიმებიც კი. იჭრებიან რა სხვა გარემოში, მათ შეაქვთ არაეკონომიკური „აპარატურა", რის შედეგადაც მეცნიერება შეიძლება ცნებით (კატეგორიებით) ჩიხში მოექცეს, ამიტომ ძნელი ხდება კონცეპტუალურ საკითხებზე თანხმობის მიღწევა.

ეკონომიკურ მეცნიერებაში არსებული სიძნელეების განხილვისას, ბუნებრივად იბადება კითხვა: როგორ უნდა იყოს? რატომაა, რომ ეკონომიკა, როგორც მეცნიერული დისციპლინა, არ არის სრულიად თავისუფალი იდეოლოგიისგან? შესაძლებელია, ეს დაკავშირებული იყოს იმასთან, რომ მას საქმე აქვს ადამიანთა ქცევასთან, ეკონომიკური მოვლენების აღქმასთან, ეს მოვლენები კი არ არის მუდმივი და იცვლება ადგილისა და დროის მიხედვით. აგრეთვე, იმასთანაც, რომ განვითარების პროცესში მუდმივად იცვლება თვით ეკონომიკური სისტემა ამა თუ იმ პოლიტიკური ჯგუფების ზეგავლენით. საქმე იმაშია, რომ ეკონომისტებს უწევთ ახსნან არა მხოლოდ რეალური ფაქტები, რაც არსებობს (პოზიტიური დებულება), არამედ მუდმივად ეძებონ პასუხი კითხვაზე – როგორ უნდა იყოს? (ნორმატიული დებულება).

ნორმატიული ეკონომიკა კი იძლევა ზემოქმედების რეცეპ- ტებს, რომელიც ეყრდნობა სუბიექტურ, პირად, შეფასებით მოსაზრებებს. ამდენად, ჩვენ შეიძლება სახეზე გვქონდეს ეკონომიკური თეორიის სხვადასხვა ვერსიები. თეორიების ამ მრავალფეროვნებას თავისი ახსნა აქვს, მთავარი ის არის, რომ გავიაზროთ, არც ერთი ახალი თეორია არ აღმოცენებულა ადრე არსებული თეორიების აბსოლუტური უარყოფის ხარჯზე, ისინი წინა, უკვე არსებული თეორიების წიაღში წარმოიშვებიან. ადამ სმიტის „უხილავი ხელის" იდეა არის ქვაკუთხედი როგორც კლასიკური, ისე, შემდგომში, ნეოკლასიკური ეკონომიკური თეორიებისა. ეკონომიკური თეორია კი არ აუქმებს წინა თეორიებს, არამედ აფართოებს მათ საზღვრებს მზარდი და განვითარებადი ეკონომიკური ცხოვრების ზეგავლენით. ამდენად, ამა თუ იმ ქვეყნის მძიმე ეკონომიკური მდგომარეობა სულ სხვა ფაქტორებითაა გან- პირობებული და არა ეკონომიკურ თეორიათა მრავალ- ფეროვნებით, თუ ეკონომიკური მეცნიერების კრიზისული მდგომარეობით.

## გამოყენებული ლიტერატურა:

1. იაკობიძე, დ. (2011) გლობალური დინამიზმის ქართული სინამდვილე. თბილისი, «ინოვაცია».
2. პაპავა, ვლ. (2011) არატრადიციული ეკონომიკსი. თბილისი, «პაატა გუგუშვილის ინსტიტუტის გამომცემლობა».
3. David Colander, The death of Neoclasical Economics, http://sandcat.middlebury.edu/econ/repec/mdl/ancoec/0237.pdf.
4. Давар, Э. Кризис экономической науки: причины и выход. კრებულში TERRAEconomicus, 2015, том 13 № 2.
5. Robert E. Lucas Macroeconomic priorities, http://pages.stern.nyu.edu/~dbackus/Taxes/Lucas%20priorities%20AER%2003.pdf.
6. Paul Ormerod; John Wiley, The death of Economics 1997 http://www.jayhanson.org/_Economics/TheDeathOfEconomics.pdf.
7. Paul Ormerod, The death of Economics 2001, https://www.amazon.com/Death-Economics-Paul-Ormerod/dp/0471180009.
8. Яшник, А. Кризис экономической теории и пуи выхода из него.https://www.proza.ru/2015/10/14/1793/.

# ECONOMIC PROBLEMS OR CRISIS OF ECONOMIC SCIENCE

**ROMAN KHARBEDIA**
Academic Doctor of Economics
Ivane Javakhishvili Tbilisi State University.Georgia
roman.kharbedia@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.010

**KEYWORDS:** ECONOMIC CRISIS, CRISIS OF ECONOMIC SCIENCE

**SUMMARY**

The collapse of the socialist system in the 90s of the last century and the break-up of the Soviet Union put the issue of transition from the administrative-command economy to the market economy on the agenda. It was necessary to carry out a proper economic policy based on a certain theoretical basis, but the events have clearly demonstrated the limitations of the current level of economic science; it was impossible to predict the economic problems faced by these countries, while at the same time it did not have theoretical justification for their solution. The global financial crisis that began in 2008 has actually turned down the viewpoints of the visible representatives of economic science and greatly damaged the reputation of economic science.

These circumstances have raised some questions about economic science and gave some researchers the grounds for assessing such a situation of economic science as a crisis situation.

The situation of economic science can be called crisis in that case when serious problems arising in real economy and the tasks facing the economy cannot be solved by the methods existing in the arsenal of economic science, or economic science has no answers to the ways and methods of solving these tasks. Consequently, economic science had been in crisis periods in 1929-1932, so called "Great Depression", the collapse of the socialist system or the 2008-2009 financial crisis periods.

Some researchers link the dangers of economic science to the diversity of economic theories and consider the latter to be one of the forms of crisis detection, which is not valid. The existence of different versions of economic theories is not due to the crisis situation of economic science, but because of the peculiarities of the emergence of each new economic theory. Unlike the exact and technical sciences, economic theory does not eliminate previous theories, but expands its borders on the development and diversification of economics. So the hard economic situation of a particular country is caused by other factors, not by the diversity of economic theories or the crisis situation of economic science.

# სიღარიბის თეორიულ-მეთოდოლოგიური საკითხები*

**მურმან კვარაცხელია**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის
პაატა გუგუშვილის ეკონომიკის ინსტიტუტი
სოხუმის სახელმწიფო უნივერსიტეტი
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
murmankvara@rambler.ru

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.011

საკვანძო სიტყვები: სიღარიბე, ეკონომიკური და სოციალური პოლიტიკა, კლასიკური თეორიები, ეროვნული ეკონომიკა, ინკლუზიური განვითარება

## შესავალი

მეცნიერულ-ტექნოლოგიური რევოლუციის ეპოქაში ერთ-ერთ გადაუჭრელ პრობლემად რჩება სიღარიბის დაძლევა. ეს ეხება როგორც განვითარებულ, ისე განვითარებად და გარდამავალი ეკონომიკის მქონე ქვეყნებს. ამ მიმართულებით დაწყებული კლასიკური პოლიტეკონომიიდან დღემდე უამრავი თეორიები შეიქმნა. ამასთან ერთად ჩამოყალიბდა სხვადასხვა მიდგომებიც. ბევრი ეკონომიკური აზრის ისტორიის წარმომადგენელი მას განიხილავს, როგორც მატერიალიზირებულ კომპონენტს ადამიანის ყოველდღიური მოთხოვნილებების დაკმაყოფილების კუთხით. თუმცა, უნდა აღვნიშნოთ, რომ ის ბევრად სცილდება მხოლოდ მატერიალურ მხარეს და დროთა განმავლობაში გახდა უფრო მრავალწახნაგოვანი პრობლემა. ამდენად, მისი აღმოფხვრისათვის საჭირო გახდა გამომწვევი მიზეზების ძირფესვიანად შესწავლა და გააზრება თანამედროვე მოთხოვნების კონტექსტში. ამისთვის კი საჭიროა ქვეყნებში გატარდეს რაციონალური ეკონომიკური და სოციალური პოლიტიკა და ეროვნული ეკონომიკების მდგრადი განვითარების უზრუნველყოფა.

* * *

სიღარიბის შესახებ მრავალი მიდგომა და თეორია არსებობს. ეს მეტყველებს იმაზე, რომ სიღარიბის ცნება, ღრმა შინაარსის მატარებელი კატეგორიაა. მისი არსიდან გამომდინარე ის საუკუნოვანი პრობლემაა, რომელიც ცივილიზაციის განვითარებასთან ერთად მისი გადაწყვეტის გზების ძიებაშია. სწორედ ამიტომ სხვადასხვა კუთხით უდგებიან მის მცნებასა და გენეზისს. აქედან გამომდინარე, არსებობს სხვადასხვა მიდგომა, კერძოდ:

1. კონსერვატორული მიდგომა (Herbert, 1965). მისი მიმდევრების აზრით, სიღარიბეზე პასუხუსმგებელი უშუალოდ საზოგადოება და სახელმწიფოა.
2. ლიბერალური მიდგომა (Oscar, 1959). მათი წარმომადგენლების აზრით, სიღარიბეზე პასუხისმგებელნი უშუალოდ ღარიბი ადამიანები არიან.

გარდა ამ მიდგომებისა, არსებობს სხვადასხვა თეორიები. ამ კუთხით საყურადღებოა სამართლიანობის თეორია. ამ მიმართულებში გამოყოფენ განაწილებისა (Rawls, 1999) და აღიარების დოქტრინებს, ხელშეწყობის პოლიტიკას (Nancy&Honneth, 2003) და ტრანსფორმაციის პოლიტიკას (Rawls, 1999). ყველა ისინი სხვადასხვანაირად უდგებიან სიღარიბის არსსა და მის გაგებას. ასევე მეცნიერების სხვადასხვა დარგებში მუშავდება ადგილზე და ადამიანზე დაფუძნებული პოლიტიკაც (Lang&Hornburg, 1998). აქვე იხილავენ „პოლიტიკური მონაწილეობის თეორიასაც (Lawrence&Skocpol, 2005), რომელიც ეფუძნება სიღარიბის ახსნას პოლიტიკური აქტივობის დონის თვალსაზრისით.

სიღარიბის შესახებ უამრავი თეორიებიდან უნდა აღვნიშნოთ ისეთები, როგორიცაა „სიღარიბის ფსიქოლოგიური თეორია"(Freud, 1961), „სიღარიბის ანთროპოლოგიური თეორია" (Secure/https://Sputnik.georgia.com), „სიღარიბის კულტურის თეორია". „სიღარიბის სოციოლოგიური თეორია" და სხვა.

როგორც ზემოთ მითითებულიდან ჩანს, სიღარიბე მრავალწახნაგოვანი პრობლემაა, მაგრამ, უპირველეს ყოვლისა, საჭიროა მისი ეკონომიკური გააზრება. თუ გადავხედავთ ეკონომიკურ მოძღვრებათა ისტორიის წარმომადგენლების ნააზრევს, ნათლად დავინახავთ, რომ სიღარიბეს მათი უმრავლესობა განიხილავს მატერიალიზირებულ კომპონენტად, მისი მოთხოვნილებების დაკმაყოფილების კუთხით. კლასიკური და ნეოკლასიკური სკოლის წარმომადგენლები (ა. სმიტი, დ. რიკარდო, რ. მალთუსი, ვ. ჯევონსი, ა. მარაშალი, ი. შუმპეტერი და სხვა) ცდილობენ საყოველთაო კეთილდღეობის დამკვიდრებას და მის ხელშემშლელ ფაქტორად, სწორედ, სიღარიბეს მიიჩნევენ.

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

ჟ. პრუდონი კი განსხვავებული კუთხით უდგება ამ საკითხს და სიღარიბეს უკავშირებს წინააღმდეგობას ადამიანთა განუსაზღვრელ მოხმარებასა და შეზღუდულ საწარმოო რესურსებს. კ. მარქსი კი სიღარიბეს საწარმოო ძალის კლასობრივ ექსპლოატაციას უკავშირებს.

საინტერესოა კეინზის მიდგომა, რომელიც ებრძვის მის მიზეზებს და არა შედეგებს. მიზეზად კი ეკონომიკურ კრიზისებსა და უმუშევრობის დაძლევას მიიჩნევს. ნეოკეინზიანელები კი სიღარიბის დაძლევის მთავარ პოსტულატად მიიჩნევენ საზოგადოების კეთილდღეობის ზრდას და, ის ქვეყნები, სადაც სიღარიბე მთავარ შემაფერხებელ ფაქტორად გვევლინება, იქ აუცილებლად უნდა გატარდეს პროტექციონისტული და დამოუკიდებელი პოლიტიკა ამ ქვეყნების საკუთარი ტრადიციებისა და შესაძლებლობების გათვალიწინებით (სტიგლიცი, რაინერტი, მიურდალი).

საინტერესოა თ. მალთუსის მოსაზრებაც. მისი აზრით, სიღარიბე ჭარბმოსახლეობასთან და რესურსების უკმარისობასთანაა დაკავშირებული. ნეოლიბერალური სკოლის წარმომადგენელის ფ. ჰაიეკის აზრით, სიღარიბის დაძლევა შესაძლებელია მხოლოდ საყოვლეთაო კეთილდღეობის მიღწევით, ხოლო მ. ფრიდმანისათვის სიღარიბის დამარცხება ქველმოქმედებითაა შესაძლებელი. ყველა ეს მოსაზრებები ხასიათდება როგორც დადებითი, ასევე ნაკლოვანებებით. მაგრამ არცერთი მათგანი არ შეიძლება მივიჩნიოთ ამ საყოველთაო პრობლემის გადაწყვეტის ფორმულად. აქედან გამომდინარე, სიღარიბის შეფასების რამდენიმე განსხვავებული მიმართულება ჩამოყალიბდა. ჩვენ შეიძლება განვიხილოთ რამდენიმე მათგანი.

კლასიკური პოლიტეკონომიის წარმომადგენლებისათვის, როგორებიც იყვნენ ა. სმიტი, თ. მალთუსი, პ. პრუდონი და სხვები, სიღარიბეს საზოგადოებისთვის სასარგებლო ფენომენად მიიჩნევდნენ. ასეთი მიდგომა, ჩვენი აზრით, ანტიჰუმანური ხასიათისაა. საკმარისია აღინიშნოს, რომ მსოფლიოში ყოველწლიურად მარტო შიმშილით იხოცება 80 მილიონზე მეტი ადამიანი. ამის მთავარი მიზეზთა – მიზეზი სწორედ სიღარიბეა. ადამიანები ამ დროს ყოველდღიურად ხარჯავენ საშუალოდ 1-დან 2 აშშ დოლარამდე. ეს ადამიანთა სიღარიბის მიმანიშნებელია.

სიღარიბეს საზოგადოების სენად თვლიან ეკონომიკური აზრის ისეთი წარმომადგენლები, როგორებიც იყვნენ ვ. ლე-ფლე, ჩ. ბუტი, ს. რაუნტრი, ტ. პეინო და სხვები. აქ შეიძლება ითქვას, რომ სიღარიბე საზოგადოების ავადმყოფობაა, მაგრამ მსის მკურნალობის გზები უნდა მოიძებნოს. საზოგადოების ინტერესები სწორედ ამ კუთხით უნდა წარიმართოს და ეძებოს გზები მისი აღმოფხვრისათვის.

სიღარიბეს განიხილავდნენ, როგორც ბოროტებას ზოგიერთი მეცნიერები, კერძოდ, ე. რეკლიუ, ე. ბელამი, ჩ. ჰოლლი, ც. გულდვინი და სხვები. თუ ასეთ აზრს მივყვებით, მაშინ იმის დადგენაა საჭირო, რამ გამოიწვია ეს ბოროტება, ვისი მიზეზით მოხდა ეს და როგორ ებრძვის მას საზოგადოება. მეორე კუთხით თუ შევხედავთ, მაშინ ის დასჯადი უნდა იყოს, ქვეყანამ საკანონმდებლო რეგულაციებით უნდა ებრძოლოს მას. ჩვენი აზრით, ასეთი მიდგომა არაჰუმანურიც არის და არასახელმწიფოებრივიც.

მარქსისტების მიდგომით სიღარიბე ექსპლოატაციის შედეგად გვევლინება. ასეთი მოსაზრება ვერავითარ კრიტიკას ვერ უძლებს საბაზრო ეკონომიკის პირობებში, როდესაც მეცნიერულ-ტექნოლოგიური რევოლუციის ეპოქაში სამუშაო ძალის სიჭარბე დღითიდღე მატულობს და ვინც მაღალკვალიფიციური შრომითაა დაკავებული, ის ღებულობს მაღალ ანაზღაურებას, რაც პასუხობს მის მოთხოვნებს.

ყველა ზემოთ ჩამოთვლილი მოსაზრებები არ იძლევა სრულ სურათს სიღარიბეზე, როგორც ფენომენზე და ვერც მისი გადაწყვეტისა და შემცირების გზებს გვთავაზობს. აქ არ შეიძლება არ დაეთანხმო მოსაზრებას იმის შესახებ, რომ სიღარიბე უნდა გამოკვლეულ იქნას კომპლექსურად და მრავალი მეცნიერული მიმართულებების დახმარებით (კეპულაძე, 2018). აქ უნდა მოხდეს კონცეფციების ინტეგრირება და ამის შემდეგ უნდა დადგინდეს სიღარიბის საყოველთაო კრიტერიუმი. გარდა ამისა, ცნობილია, რომ ყველა ქვეყანა განსხვავებული მეთოდებითა და ხერხებით ებრძვის სიღარიბის დაძლევას. აქ, ჩვენი აზრით, საყოველთაო კრიტერიუმის მისაღებად აუცილებელია გათვალიწინებულ იქნას ქვეყნის თავისებურება, ისტორიული გენეზისი, ზნე-ჩვეულება და ტრადიციები.

კლასიკური გაგებით, სიღარიბის სამი ძირითადი სახე არსებობს, ესენია: აბსოლუტური, ზომიერი და ფარდობითი. ამ მიმართულებით დიდი მნიშვნელობა აქვს ადამიანის საარსებო მინიმუმის მოთხოვნის დაკმაყოფილებას ფიზიოლოგიური და სიციალური მოთხოვნილებების საფუძველზე. ამ კუთხით მნიშვნელოვანია ის, თუ როგორია მოქმედი გაანგარიშების მეთოდოლოგია. თუ ავიღებთ განვითარებადი სტატუსის ქვეყანას, როგორიც საქართველოა, 2016 წლის მონაცემებით საარსებო მინიმუმი შეადგენდა 161, 6 ლარს, საშუალო მომხმარებლის საარსებო მინიმუმი კი – 143,1 ლარს, საშუალო ოჯახის საარსებო მინიმუმი – 271,7 ლარს. 2017 წელს კი საარსებო მინიმუმმა შეადგინა 174 ლარი. საარსებო მინიმუმის გაანგარიშებისათვის მინიმალური სასურსათო კალათის ღირებულება იყოფა 0,7-ზე. ეს იმას ნიშნავს, რომ საარსებო მინიმუმის ღირებულებაში სასურსათო ხარჯების წილი განისაზღვრება 70%-ით. უნდა აღინიშნოს ისიც, რომ საქართველოში 2017 წლის 1 ივლისის მონაცემებით შემოსავლების 44% საკვები პროდუქტების შეძენაზე იხარჯებოდა. ეს მაჩვენებელი გაცილებით დაბალია განვითარებულ ქვეყნებში. მაგალითად, აშშ-ში შეადგენდა 6,4%-ს, სინგაპურში – 6,7%-ს, შვეიცარიაში – 8,7%-ს, ავსტრიაში – 9,9%-ს და სხვა. აღნიშნული მაჩვენებელი პირდაპირ კავშირშია სიღარიბესთან. მაგალითად, აშშ-ს

მოსახლეობის ყველაზე ღარიბი 20% სურსათზე ხარჯავს შემოსავლების 28%-ს, კამერუნში იგი შეადგენს 45%-ს, კენიაში 46%-ს (ჭითანავა, 2018:68-69).

აბსოლუტური სიღარიბის ცნებას თუ განვიხილავთ უფრო ღრმად, იგი განისაზღვრება მდგომარეობით, როდესაც ინდივიდს, ინდივიდთა ჯგუფს ან შინამეურნეობას თავისი შემოსავლით არ შეუძლია დაიკმაყოფილოს საბაზისო ანუ ყველაზე აუცილებელი მოთხოვნილებები საკვებზე, ტანსაცმელზე, საცხოვრებელზე, სითბოზე ანუ ბიოლოგიური გადარჩენისათის საჭირო მოთხოვნილებებზე.

უნდა ავღნიშნოთ, რომ 2017 წელს „საქსტატმა" პირველად გამოაქვეყნა სიღარიბის აბსოლუტური მაჩვენებლების მონაცემები საქართველოში (Secure/https://Sputnik.georgia.com ). ამ მონაცემებით 2016 წელს სიღარიბის აბსოლუტურ ზღვარს ქვემოთ მყოფი მოსახლეობის წილი შეადგენდა 21,3 % (792 ათასი კაცი). ამასთან უნდა აღინიშნოს, რომ 2016 წლის აგვისტოში მსოფლიო ბანკის მიერ გამოქვეყნებული ანგარიშის მიხედვით, 2012 წელს საქართველოს მოსახლეობის 42,5%, ხოლო 2014 წელს 32,2 % უკიდურესად ღარიბი იყო (Secure/https:www.google.ge).

აქედან ცხადია, რომ გარდამავალი ეკონომიკის ქვეყნები სიღარიბის თვალსაზრისით უფრო უკიდურეს მდგომარეობაში იმყოფებიან და ამ პრობლემის გადაწყვეტა უფრო მეტ სირთულეებთან არის დაკავშირებული.

ამასთან ერთად ისიც უნდა აღინიშნოს, რომ აბსოლუტური სიღარიბის ფუნდამენტურმა პრობლემამ უფრო გააღრმავა საზოგადოებაში სოციალური დაპირისპირება და ამის შედეგად წარმოიშვა ახალი მდიდრებისა და ახალი ღარიბების ფენა. ეს, ჩვენი აზრით, პოსტკომუნისტური ქვეყნებისათვის დამახასიათებელი ახალი ფენომენია სოციალური პოლარიზაციის ფონზე. ეს დაპირისპირების შეუქცევადი პროცესის ხელშემწყობი ფაქტორი გახდა. ეს მოვლენა ინტერნაციონალური ხასიათისაა და ზოგადსაკაცობრიო სოციალურ პრობლემათა რანგში განიხილება. ჩვენი აზრით, აბსოლუტური სიღარიბის დაძლევის ერთადერთი გზაა, განსაკუთრებით განვითარებადი ქვეყნებისათვის, ფუნქციონირებადი ეროვნული ეკონომიკების ეფექტიანობის ამაღლება და სოციალური ორიენტაციის გაძლერება. ეს პროცესი უფრო ქმედითს გახდის ადამიანების ეკონომიკურ აქტივობასაც, რაც ეკონომიკის ზრდაზე დადებითად იმოქმედებს.

ზომიერი სიღარიბის დროს, ინდივიდის ან შინამეურნის შემოსავალი და მოხმარება ბევრად აღემატება სასურსათო კალათის ღირებულებას, მაგრამ ვერ აღწევს კეთილდღეობის უმდაბლეს დონეს. ამ შემთხვევაში მდიდრებსა და ღარიბებს შორის სწორედ ზომიერი სიღარიბის ადამიანები გვევლინებიან როგორც საშუალო ფენა, რომლებიც გამაჯანსაღებელ, განმავითარებელ ფუნქციას ასრულებენ. ისინი საკმაოდ ენერგიულები არიან, გააჩნიათ შესაძლებლობა კულტურისა და განათლების დონის ამაღლებისათვის, ბიუჯეტის შემოსავლების მნიშვნელოვანი ზრდისათვის. განვითარებულ ქვეყნებში საშუალო ფენა მთლიანი მოსახლეობის დაახლოებით 60-70%-ია. განვითარებად ქვეყნებში ეს მაჩვენებელი 8-10%-ის ფარგლებში მერყეობს. თუმცა უნდა აღინიშნოს, რომ ბევრი გარდამავალი ეკონომიკის პერიოდგამოვლილი ქვეყნები მოსახლეობის საშუალო ფენის ფორმირების პროცესში იმყოფებიან. ამერიკული გამოცემა ფორბს-ის ტრადიციული კვლევების მიხედვით, 2017 წელს მილიარდელთა რაოდენობა 2043 ადამიანი იყო. დამაფიქრებელია ის ფაქტი, რომ დედამიწის ყველაზე მდიდარი ადამიანის 1%-ის მფლობელობაშია მსოფლიო ქონების 50,8%-ი კონცენტრირებული. ამასთან დედამიწის მოსახლეობის უღარიბესი ნახევარის ჯამური ქონება მსოფლიო ქონების 0.16%-ს შეადგენს (ჭითანავა, 2018:95-96).

ფარდობითი სიღარიბე განისაზღვრება მოცემულ საზოგადოებაში მიღებული ცხოვრების სტარნდარტებთან ადამიანის რეალური მდგომარეობის შედარების საფუძველზე. ეს მაჩვენებელი განსხვავებულია ქვეყნების მიხედვით.

მეტად საიტერესოა სიღარიბის ტიპების კლასიფიკაცია. ეს შეიძლება იყოს სიღარიბის წარმოშობის ხასიათის, გამოვლენის ხასიათის, აღქმის ხასიათის, მისი გამოვლენის ფორმის და სიღარიბის სპეციფიკური სახეების მიხედვით. ყველა ამათ გააჩნიათ სათანადო ტიპები. ასე, მაგალითად, სიღარიბის სიმყარე შეიძლება იყოს ქრონიკული, ციკლური, სტრუქტურული, მცოცავი და დროებითი. ასევე აღსანიშნავია სიღარიბის სპეციფიკური სახეებიდან სოციალური, ახალი, პოლიტიკური, კულტურული და სულიერი.

როგორც ზემოთ განხილული საკითხებიდან ჩანს, სიღარიბე მრავალმხრივი და სისტემური პრობლემაა. მასთან ბრძოლა მოითხოვს კომპლექსურ მიდგომას და რესურსების მაქსიმალურ მობილიზებას. ამასთან ერთად, საჭიროა მისი გამომწვევი მიზეზების მკაფიო განსაზღვრა, რომელთაგან ერთერთი ზოგადსაკაცობრიო ხასიათისაა. ესაა მსოფლიოს სიმდიდრის განაწილების უკიდურესად არათანაბარზომიერება. ასე, მაგალითად, ცამეტი ყველაზე მდიდარი ქვეყანა მსოფლიო სიმდიდრის 83%-ის მფლობელია, დანარჩენი კი – 17%-ს (http://datatopics.worldbank.org/world-development-indicators/). გარდა ამისა, არსებობს ქვეყნების სიღარიბეში დარჩენის ბევრი მიზეზი. ესენია: მცდარი ეკონომიკური პოლიტიკა, ფინანსური გადახდისუუნარობა, არასწორი მენეჯმენტი, კულტურული ბარიერები, გეოპოლიტიკა, ინვესტიციებისა და ინოვაციების ნაკლებობა და ა.შ. ამ მიზეზების აღმოფხვრისათვის საჭიროა მათი მეცნიერული დონეზე გაანალიზება და ქვეყნის ეკონომიკური პოლიტიკის განსაზღვრისას მისი გათვალისწინება. ამასთან ერთად, აუცილებელია განვითარებული ქვეყნების გამოცდილების გაზიარება მისი დაძლევის ღონისძიებების კუთხით.

ცხადია, სიღარიბე, როგორც სოციალურ-ეკონომიკური მოვლენა, მოითხოვს მისი თანდათანობით აღმოფხვრისა-

თვის დიფერენცირებული და კონკრეტული სტრატეგიის შემუშავებას. მხოლოდ ამ კუთხით გახდება შესაძლებელი პრობლემის კომპლექსური მიდგომით თანდათანობით მოგვარება.

## დასკვნები

სიღარიბე მრავალწახნაგოვანი სოციალურ-ეკონომიკური მოვლენაა, რის გამოც მისი თეორიული კვლევა დღესაც დგას დღის წესრიგში. მისი მეთოდოლოგია მხოლოდ ერთი მეცნიერებით არ შემოიფარგლება, ამიტომ საჭიროა მრავალმხრივი მიდგომა და კომპლექსურად შესწავლა.

სიღარიბეს საფუძვლად უდევს ეკონომიკური მახასიათებლები, რადგანაც იგი, უპირველეს ყოვლისა, ეკონომიკური განვითარების შედეგია და მისი დაჩქარების გარეშე შეუძლებელია პროგრესის მიღწევა ამ სფეროში.

სიღარიბე განსხვავებული ხასიათისაა. იგი ცალკეული ქვეყნების ეკონომიკური ზრდის ადეკვატურია და კრიტერიუმებიც განსხვავებულია. ამის შედეგია სიღარიბის სხვადასხვა დონეები.

სიღარიბის დასადგენად სხვადასხვა სოციალური დაცვის სისტემები გამოიყენება, რაც მეტყველებს ცალკეული ქვეყნების განვითარების დონეებზეც.

მიზეზები, რომლებიც იწვევენ სიღარიბეს, იძლევა იმის სწორ ორიენტირს, რომ შემუშავდეს სტრატეგიული პროგნოზი მისი შემცირებისა და თანდათანობით აღმოფხვრისათვის.

## გამოყენებული ლიტერატურა:

1. Gans, Herbert j, (1965). Poverty and culture; Spenser, J.H. 2004 People, places, and policy; A politically relevant framavork for efforts to reduce concentrated poverty.The Policy Studies Journal, 32, 545-565;
2. Lewis Oscar, (1959) Five Families:Mexican Case Studies in the Culture of Poverty. 1969, New York: Basic Books, Inc;
3. Rawls John. (1999). A Theory of Justice, Revised Edition, the Belknap Press of Harvard University Press Cambridge,Massachusetts.
4. Fraser Nancy. Axel Honneth (2003). Redistribution of Recognition? A political-Philosophical Exchange, London, NY;
5. Robert E. Lang & Steven P. Hornburg (1998). What is social capital and why is it important to public policy?, Housing Policy Debate,
6. Jacobs Lawrence R.,Theda Skocpol, (2005). Inequality and American Democracy: What We Know and What We Need to Learn;
7. Freud S., (1961). The ego and the id.In J.Strachey, The standartnedition of the complete psychological works of Sigmund Freud.London: Hogarth Press;
8. Secure/https://Sputnik.georgia.com;
9. Secure/https:www.google.ge;
10. http://datatopics.worldbank.org/world-development-indicators/
11. www.geostat.ge;
12. კეპულაძეგ.(2018).სიღარიბეროგორცსოციალურ-ეკონომიკურიმოვლენადამისიკვლევისთეორიულ-მეთოდოლოგიური თავისებურებანი. ქუთაისი.
13. ჭითანავა ნ. (2018). საქართველოს ეკონომიკის გამოწვევები და სტრატეგია. თბილისი.

# THEORETICAL-METHODOLOGICAL PROBLEMS OF POVERTY

**MURMAN KVARATSKHELIA**
Doctor of Economic Sciences, Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University
Paata Gugushvili Institute
Sokhumi State University,
Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
murmankvara@rambler.ru

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.011

**KEYWORDS:** POVERTY, ECONOMIC AND SOCIAL POLICY, CLASSICAL THEORIES, NATIONAL ECONOMY INCLUSIVE DEVELOPMENT

**SUMMARY**

In most countries of the modern world, the problem of overcoming poverty is hanging like a sword of Damocles. The rich and poor exist from the very beginning of the mankind, having the open and hidden opposition towards each other. Namely, this can be named, one of the main reasons of outbreaks of revolutions in different countries, followed by the destruction and victims.

Even the modern civilized world has not been able to solve this universal challenge, in spite of all the scientific and technological achievements.

For Poverty alleviation all the States need to carry out the right and rational social and economic policy. Simultaneously, it is necessary to find ways to balance the uneven distribution of the World wealth, overcome the cultural barriers, and the most important thing is to undertake more effective measures for inclusive development of economics of the developing and backward countries.

# ეკონომიკური მეცნიერებების სწავლების გამოწვევები საქართველოს უნივერსიტეტებში*

**ეკა ლეკაშვილი**
ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, ასოცირებული პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
eka.lekashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.012

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკური მეცნიერებები, სასწავლო პროგრამების მოდერნიზაცია

***ძირითადი ნაწილი:*** ეკონომიკური მეცნიერებების სწავლების პროცესი უნდა ემსახურებოდეს კონკურენტუნარიანი კადრების მომზადებას, რომლებიც შეძლებენ წარმატებულ საქმიანობას როგორც ეკონომიკური თეორიის, ასევე პრაქტიკული ეკონომიკის სფეროებში.

საქართველოს ეკონომიკის განვითარების დაბალ დონეს მრავალი ფაქტორი განსაზღვრავს, თუმცა მათ შორის არსებითად მნიშვნელოვანია ეკონომიკის სფეროში უმაღლეს საგანმანათლებლო – კვლევით სივრცეში არსებული ხარვეზები.

ნაშრომის მიზანს წარმოადგენს, პასუხი გავცეთ კითხვას, რა გამოწვევების წინაშე დგანან საქართველოს უმაღლეს საგანამანათლებლო დაწესებულებები ეკონომიკური მეცნიერების სწავლებისას და როგორ შეიძლება დაიძლიოს წინააღმდეგობრივი მოცემულობა. ნაშრომში აქცენტი გაკეთდება ეკონომიკური აზროვნების პლურალიზმის საჭიროებაზე; ეკონომიკურ სწავლებაში ისტორიული მეთოდის აქტუალიზაციასა და თანამედროვე საინფორმაციო ტექნოლოგიების განვითარებით ნაკარნახევი საჭიროებების უზრუნველყოფაზე, რომლის გარეშეც მსოფლიო ბაზართან წარმატებული ინტეგრირება ვერ ხერხდება.

საბაზრო ეკონომიკის ფორმირებისა და ეკონომიკის ტრანსფორმაციის პირობებში საუნივერისტეტო საგანმანათლებლო სივრცეში მარქსისტული პოლიტიკური ეკონომიის სწავლება ჩაანაცვლა ნეოლიბერალურმა ეკონომიკურმა თეორიამ, რომლისთვისაც ქვეყანაში და უნივერსიტეტებში გაბატონებული პოზიციის დაკავებისათვის ხელსაყრელი გარემოს შექმნა მრავალი გარე და შიდა ფაქტორებით იყო განპირობებული. თუმცა, რეალურად კვლავ მივიღეთ მდგომარეობა, რომელიც ეკონომიკური აზროვნების ცალმხრივ განვითარებას უწყობს ხელს, გამორიცხავს სამეცნიერო აზროვნების პლურალიზმს და კრიტიკული აზროვნების განვითარებას.

თანამედროვე პირობებში მსოფლიოში მიმდინარე პროცესების გავლენის ფონზე ნეოლიბერალური და ნეოკეინსიანური მიდგომების წარმომადგენელთა დებატებში კვლავ წინ წამოიწია სახელმწიფოს როლის საკითხმა ეკონომიკის განვითარებაში. საქართველოში ნეოლიბერალური პოლიტიკის გატარებამ ვერ უზრუნველყო წარმატებული ეკონომიკური ტრანსფორმაცია და განვითარება, რის გამოც ეჭვები გაჩნდა პრაქტიკული ეკონომიკური პოლიტიკის ეფექტიანობის მიმართ. აღმოჩნდა, რომ „თანამედროვე პირობებში „ლესეფერ“ დოქტრინის მოქმედება სახელმწიფო რეგულირების თეორიის გარეშე სინამდვილეს მოწყვეტილი აბსტრაქციაა“ (თოდუა, 2004).

სახელმწიფოს, როგორც ინსტიტუციის რაციონალურობისა და ეფექტიანობის შეფასება შესაძლებელია ქვეყნის ეკონომიკური პოლიტიკის ანალიზის საფუძველზე. **ეკონომიკური პოლიტიკა ეკონომიკურ – თეორიულ თვალსაზრისებსა და პოლიტიკურ მიზანშეწონილობას შორის მუდმივი წინააღმდეგობის ასპარეზია.** მსოფლიო გამოცდილება ცხადჰყოფს, რომ პრაქტიკული ეკონომიკური პოლიტიკა ეკონომიკური თეორიის ფორმირების საფუძველი ხდება, ან პირიქით. ამასთან, ეკონომიკური პოლიტიკის თეორიას ხშირად არ აქვს პასუხი პრაქტიკული ეკონომიკური პოლიტიკის გადაწყვეტილებებზე.

როგორც წესი, თეორიული ეკონომიკური პოლიტიკა პრაქტიკულ ეკონომიკურ პოლიტიკაზე გავლენას მეცნიერული რჩევის ფორმით ახდენს. **ხშირად ეკონომიკური პოლიტიკის რჩევებსა და ეკონომიკური პოლიტიკის პრაქტიკაში მოქმედ ღონისძიებებს შორის მკვეთრი შეუსაბამობა არსებობს,** რაც შეიძლება განპირობებული იყოს შემდეგი გარემოებებით:

1. **სხვადასხვა მოსაზრება არსებობდეს ეკონომიკური მოვლენის ადეკვატურ ანალიზთან დაკავშირებით;** (ანუ ჩვენ არ გამოვრიცხავთ, რომ ერთი და იგივე ეკონომიკური მოვლენა შეიძლება სხვადასხვა ექსპერტის, საზოგადოების ცალკეული ჯგუფების მიერ განსხვავებულად შეფასდეს, მათ შორის სახელმწიფოს ეკონომიკური როლის საკითხი, და, შესაბამისად, პრობლემის გადაწყვეტასთან მიმართებაში განსხვავებული ინსტრუმენტარიუმი იქნას შერჩეული);

2. **როდესაც ჩნდება ახალი ტიპის პრობლემის გადაჭრის საჭიროება** (და ასეთ უპრეცედენტო მდგომარეობაში აღმოვჩნდით დამოუკიდებლობის მოპოვების შემდგომ, როდესაც ჩვენმა ქვეყანამ დაიწყო სოციალისტური სისტემიდან საბაზრო ეკონომიკაზე გადასვლა, თუმცა არ არსებობდა

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

ტრანსფორმაციის სისტემატიზებული თეორია. ამასთან, ტრანს-ფორმაციის კონცეპტუალური საფუძვლების არარსებობას დაერთო ურთულესი სისტემური ცვლილებების პროცესში სახელმწიფოს როლის მინიმუმამდე შემცირება, რამაც ხელი შეუწყო პროცესის გახანგრძლივებას, არაეფექტიანობას, სოციალური უთანასწორობის გაღრმავებას, უმუშევრობის ზრდას და სხვა სოციალურ-ეკონომიკურ პრობლემებს);

3. **პრაქტიკული ეკონომიკური პოლიტიკა, როგორც ზოგადი პოლიტიკის ნაწილი ხშირად ექვემდებარება სხვადასხვა გავლენებსა და ზეწოლას, რომელიც ეკონომიკურ თეორიაში არასათანადოდაა შეფასებული;** არც ამ თვალსაზრისით არის საქართველო გამონაკლისი, რადგანაც დამოუკიდებლობის მოპოვების პირველივე დღიდან პრაქტიკული ეკონომიკური პოლიტიკა ყალიბდებოდა დონორი ორგანიზაციების და ქვეყნების, საერთაშორისო კომპანიების ბიზნეს ინტერესების და შიდა ლობისტური ჯგუფების გავლენით. შესაბამისად, მასში ნაკლებად იყო გათვალისწინებული ეროვნული ინტერესები;

4. **ხშირად ეკონომიკური პოლიტიკის გამტარებლების ინტერესები, რომელთა მიზანიც ახალ არჩევნებში გამარჯვებაზე ზრუნვაა, არ მოდის შესაბამისობაში ეკონომიკური ექსპერტის რჩევებთან.** აღნიშნული მიდგომის გათვალისწინებით არჩევნების ბიუროკრტიის და ინტერესთა ჯგუფების ეკონომიკური თეორიები ემყარება ინდივიდთა რაციონალურ ქმედებებს და გარკვეულწილად აკნინებს დემოკრატიული პრინციპებით არჩეული სახელმწიფოს/ მთავრობის როლს და მის ეფექტიანობას.

ამასთან, ეკონომიკური-პოლიტიკური რჩევები დროულად უნდა იძლეოდეს ინფორმაციას მოვლენათა არახელსაყრელი განვითარების შესახებ, უფრო მიზანმიმართულად უნდა მოუწოდებდეს ეკონომიკური პოლიტიკის გამტარებლებს შესაფერისი ქმედებებისკენ და ეფექტიანად ქმნიდეს პოლიტიკური კონსესუსის პირობებს, როგორც ქვეყნის მასშტაბით, ასევე მის ფარგლებს მიღმა.

ბოლო წლებში მსოფლიოში განვითარებულმა მძიმე ეკონომიკურმა კრიზისმა ახალი მოთხოვნები დააყენა თეორიული და პრაქტიკული ეკონომიკური პოლიტიკის წინაშე. გლობალიზაციის ეპოქაში ახალ დისკუსიებში აქტუალური გახდა ძველი დებატების თემები, მათ შორის – სახელმწიფოს როლი ეკონომიკაში. თანამედროვე გლობალიზაციას საერთაშორისო ეკონომიკური ურთიერთობების ყველა ფორმის (საერთაშორისო ვაჭრობა, კაპიტალის საერთაშორისო მიგრაცია, სამუშაო ძალის საერთაშორისო მიგრაცია, ტექნოლოგიების გადადინება, საერთაშორისო საწარმოთა კოოპერაციის ზრდა) გაძლიერება ახასიათებს, ამასთან, გლობალურ დონეზე დაქსელილი ფინანსური სისტემა მხარდაჭერილი და წახალისებულია. ბაზრების გლობალიზაციის ნეგატიურმა შედეგმა, რომელმაც 2008 წლიდან ფინანსურ ბაზრებზე იჩინა თავი და რეალურ ეკონომიკაზე გავრცელდა, მატერიალური კეთილდღეობის შემცირება და უმუშევრობის ზრდა გამოიწვია (შეგვიძლია ვთქვათ, რომ სახეზეა საერთაშორისო ბაზრის წარუმატებლობის/ ჩავარდნის მაგალითი).

**21-ე საუკუნის გლობალიზაცია არავითარ შემთხვევაში არ უნდა მიეწეროს უბრალო შემთხვევითობას. ის წარმოადგენს გააზრებულ ეკონომიკურ-პოლიტიკური გადაწყვეტილებების შედეგს, რომლის მიზანსაც წარმოადგენდა ეკონომიკურ პროცესებში ეროვნულ-სახელმწიფოებრივი ჩარევების მიზანიმიმართული შევიწროება (კლუმპი, 2013),** რომელიც გამოიხატა:

1. საქონლისა და მომსახურების არაერთი ბაზრის დერეგულირებაში;

2. საერთაშორისო ვაჭრობის და კაპიტალის საერთაშორისო მოძრაობაში ბარიერების მიზანმიმართულ გაუქმებაში;

3. საერთაშორისო ბაზრების გაფართოებაში ყოფილი სოციალისტური ქვეყნების ტრანსფორმაციის და შრომის საერთაშორისო დანაწილებაში ეროვნული ეკონომიკების ინტეგრაციის გზით.

შედეგად, მსოფლიო ეკონომიკაში შეიქმნა ხელსაყრელი გარემო საერთაშორისო კომპანიების ინტერესების გასატარებლად.

**გლობალურმა ეკონომიკურმა კრიზისმა და მასთან ბრძოლის მეთოდებმა ცხადყო, რომ კაპიტალისტურ საბაზრო ეკონომიკებში ბაზრებისა და სახელმწიფოს მხრიდან საბაზრო რეგულირების მიმართ დამოკიდებულებების ერთმანეთისგან მნიშვნელოვნად განსხვავდება.** კერძოდ, კრიზისის გამო მთელს მსოფლიოში უკეთ გააცნობიერეს, რომ საბაზრო ჩავარდნა თურმე შესაძლებელია, განსაკუთრებით საფინანსო ბაზრებზე. თუმცა ამ მოვლენამ ყველგან ავტომატურად როდი გამოიწვია კაპიტალისტურ ეკონომიკურ სისტემაში სახელმწიფოს, როგორც მარეგულირებელი ინსტანციის როლის ზრდა. ბაზრის აშკარა ჩავარდნის მიუხედავად, დემოკრატიული მოწყობის სახელმწიფოს სისტემატურად და პასუხისმგებლობის მაღალი შეგნების მნიშვნელობის საკითხზე განსხვავებული დამოკიდებულება აქვთ დასავლეთ ევროპის, ანგლო-ამერიკულ და აზიურ ქვეყნებს. თუ ეკონომიკური პოლიტიკის საკითხთა ძველ დებატებზე განიხილებოდა **ბაზრის მაკოორდინირებელ ძალასა და სახელმწიფოს ავტორიტარული** მნიშვნელობის საკითხები, ახალი დებატების მთავარი კრიტერიუმებია **საბაზრო ჩავარდნისა და სახელმწიფო არასრულყოფილების ფორმები** (კლუმპი, 2013).

აღნიშნულ ტენდენციების გათვალისწინებით, შეგვიძლია დავასკვნათ, რომ უნივერსალური საბაზრო ეკონომიკური სისტემა არ არსებობს. ამასთან ცალკეული, კონკურენციაში მყოფი საბაზრო ეკონომიკური სისტემები, მათი განვითა-

რების სტრატეგიული მიზნების კლასიფიკაციიდან გამომდინარე, შესაძლებელია ცვლიდნენ პრაქტიკულ ეკონომიკურ-პოლიტიკურ მიდგომებს, ენდოგენური და ეგზოგენური ფაქტორების ცვლილებების გათვალისწინებით.

**სახელმწიფოს ეკონომიკური ფუქნციებია:**

1. ანტიინფლაციური პოლიტიკის გატარება და ანტიციკლური რეგულირება;

2. საზოგადოებრივ დოვლათზე მოთხოვნის დაკმაყოფილება (როგორიცაა კომუნალური მოსმახურება; ჯანდაცვა და საპენსიო მომსაუხრება; დაზღვევა უმუშევრობის შემთხვევაში, პროფესიული მომზადება და გადამზადება; დაწყებითი, საშუალო და უმაღლესი განათლება; საკომუნიკაციო მომსახურება; კოლექტიურ – საზოგადოებრივი მომსახურების გაწევა და ა.შ);

3. საბაზრო კონკურენციის ნეგატიური შედეგების ლიკვიდაცია;

4. ეკონომიკის ეფექტიანობის, სტაბილურობისა და სამართლიანობის უზრუნველყოფა და მასტიმულირებელი ფუნქციის შესრულება.

თანამედროვე განვითარებულ ეკონომიკაში სახელმწიფო რეგულირების ერთ-ერთი მიმართულებაა ეკონომიკურ სამართლებრივი ბაზის შექმნა, რომლითაც განისაზღვრება ეკონომიკაში ცალკეული სუბიექტების ქცევის წესები. ამასთან სახელმწიფო აკონტროლებს საკანონმდებლო და ნორმატიული დოკუმენტებით დადგენილი ღონისძიებების შესრულებას.

განვითარებულ ქვეყნებში განსაკუთრებული ადგილი უკავია ეკონომიკის პროგნოზირებას და ინდიკატურ დაგეგმვას. ეკონომიკის ინფრასტრუქტურის შექმნა და ინფრასტრუქტურული უზრუნველყოფა; საბიუჯეტო-საგადასახადო და ფულად-საკრედიტო სფეროების რეგულირება მაკროეკონომიკური სტაბილიზაციის მიღწევის მიზნით; ეკონომიკის სახელმწიფო რეგულირების შემდეგი მნიშვნელოვანი მიმართულებაა საზოგადოებრივი დოვლათის წარმოება და განაწილება, რომელიც მოცემული პერიოდისთვის საბიუჯეტო რესურსებით იზღუდება; ბიზნესის განვითარებისთვის ხელშეწყობა; ანტიმონოპოლიური კანონმდებლობის შემუშავება-გატარება; ფუნდამენტური მეცნიერებების წახალისება, სამეცნიერო-ტექნოლოგიური და ინოვაციური პოლიტიკის გატარება; საგარეო ეკონომიკური საქმიანობის რეგულირება; ეკონომიკური და სასურსათო უსაფრთხოების უზრუნველყოფა; რაციონალური ბუნებათსარგებლობის, ხალხთმოსახლეობისა და ურბანიზაციის რეგულირება და ა.შ.

ტრანსფორამციის პერიოდში საქართველოს ეკონომიკური განვითარების განსაზღვრაში და განხორციელებაში სახელმწიფოს როლის და მისი ეფექტიანობის ზრდის საკითხი არ დასმულა, რაც განპირობებული იყო მთელი რიგი ფაქტორებით:

1. სოციალისტური ავტორიტარული სისტემის პირობებში სახელმწიფოს უპრეცედენტოდ მაღალი როლით და არაეფექტიანი ეკონომიკური სისტემის ჩამოყალიბებით, რაც როგორც ნეგატიური გამოცდილება, გაკრიტიკებულია აკადემიური წრეების წარმომადგენელთა და პოლიტიკური ელიტის მიერ;

2. გაბატონებული მსოფლიო ეკონომიკური წესრიგით, მათ შორის საქართველოშიც, რომელიც ნეოლიბერალური იდეების განვრცობას ემსახურებოდა და თავისთავად ზღუდავდა სახელმწიფოს როლს ეკონომიკაში;

3. სისტემური რეფორმირების პროცესის არაკვალიფიციური და არაობიექტური შეფასებებით. ტრანსფორმაციის პროცესი და მისი თეორია ხელახალ რევიზიას და ობიექტურ შეფასებას მოითხოვს;

4. ახალ გარემოებების (იგულისხმება ახალი გეოპოლიტიკური სივრცე, ეკ. კავშირები, ორგანიზაციებში გაწევრიანება, ეკონომიკის ღიაობა და ა.შ) მოთხოვნების საჯარო მმართველობითი უნარ-ჩვევების (იგულისხმება კოორდინაცია, დროში შესაბამისობა), არ მქონე, ან გარედან თავსმოხვეული პოლიტიკის გამტარებელი სახელმწიფო მოხელეების არსებობით სახელისუფლებო საკვანძო პოზიციებზე;

5. სამომავლო განვითარების გაურკვევლობით და მასთან დაკავშირებული მოლოდინებით და ა.შ.

შეჯამების სახით უნდა აღინიშნოს, რომ ეკონომიკური-პოლიტიკური მიზნების ჩამოყალიბებისა და გაზომვის დებატების ცენტრში **ერთის მხრივ დგას ეკონომიკური მიღწევები, ხოლო მეორეს მხრივ საზოგადოებრივი კეთილდღეობა.** ეკონომიკური პოლიტიკის მიზნებთან დაკავშირებით მიმართავენ ინტენსიურ **ინტელექტუალურ და პოლიტიკურ დებატებს,** რომლებსაც სხვა შემთხვევაში, მხოლოდ ეკონომიკური მეცნიერებების დისკუსიის ფარგლებში დარჩენა ემუქრებოდა. დებატების საკითხთა შორის ყველაზე მნიშვნელოვანია **ეფექტიანობასა და სამართლიანობას** შორის ურთიერთდამოკიდებულების საკითხი. ეკონომიკური პოლიტიკის მთავარი პრობლემა მუდმივად არის ეფექტიანობასა და სამართლიანობას შორის არჩევანის შესაძლებლობის აღწერა და მისი გადაწყვეტა. **აღნიშნული წინააღმდეგობის გადაწყვეტა მდგომარეობს ეკონომიკური თეორიის მრავალი ახალი მიმდინარეობის ინტეგრაციაში, მკაფიო ინტერდისციპლინურ პერსპექტივასა და ეფექტიანობასა და სამართლიანობას შორის პერმანენტული თანაფარდობის განსაზღვრაში, რომლის გათვალისწინებითაც მიიღება ეკონომიკურ-პოლიტიკური გადაწყვეტილებები და რომლის საფუძველსაც წარმოადგენს პლურალისტური ეკონომიკური თეორიების სწავლება უმაღლეს საგანმანათლებლო პროგრამებში.**

საქართველოს უნივერსიტეტებში ეკონომიკური მეცნიერებების სწავლებისგამოწვევებს შორის მნიშვნელოვანია ,,ეკონომიკის ისტორიის" სასწავლო კურსის საკითხი.

2006 წლის საგანმანათლებლო რეფორმების პერიოდიდან ეკონომიკის უმაღლესი სასწავლო პროგრამებიდან ამოღებული იყო „ეკონომიკის ისტორიის“ და ,,ეკონომიკურ მოძღვრებათა ისტორიის“ კურსები, რაც თავის მხრივ უარყოფითად აისახება ეკონომიკის პროგრამის კურსდამთავრებულთა კვალიფიკაციაზე და ცოდნის ხარისხზე. ისინი არ ფიგურირებდნენ უმაღლესი განათლების საკვალიფიკაციო ჩარჩოში. ,,ეკონომიკის ისტორიის“ სასწავლო კურსის პროგრამიდან ამოღების მთავარი არგუმენტი იყო სპეციალისტის არ არსებობა, რადგან ძირითადად მარქსისტული პოლიტ-ეკონომიის მეთოდით მიმდინარეობდა აღნიშნული კურსის შეთავაზება, თუმცა საგანმანათლებოლო დაწესებულებებს არ უზრუნიათ ახალი კვალიფიციური კადრების აღზრდაზე. თითქმის არ შესრულებულა არცერთი სადოქტორო ნაშრომი ეკონომიკის ისტორიის პრობლემატიკაზე. სტუდენტებს არ აქვთ შესაძლებლობა სისტემური სახით შეისწავლონ სხვა ქვეყნების ეკონომიკური განვითარების მაგალითები, გააკეთონ სათანადო დასკვნები. ეკონომიკის სახელმძღვანელოებში მოცემული მაგალითები მხოლოდ ფრაგმენტული ხასიათისაა და მოწყვეტილია ევოლუციური განვითარების სიღრმეს.

ჩვენი აზრით, შეუძლებელია ეკონომიკური პროცესების განვითარების მეცნიერული შესწავლა სამეურნეო ტრადიციების და კულტურულ-ისტორიული ყოფის თანმიმდევრული ცოდნისდა გენეტიკურ-ისტორიული ანალიზის გარეშე. ,,მოაზროვნე გონება ყოველთვის ისტორიულ ფესვებს უნდა ეძიებდეს. წარსულის ხსოვნის დაკნინება დეზინფორმაციას იწვევს. რაც უფრო ხანგრძლივ ისტორიას მოიცავს ეს ხსოვნა, მით უფრო დიდია განარჯვების პერსპექტივა“ (თოდუა, 2003).

ამავდროულად, უნდა აღინიშნოს, რომ გლობალიზაციისა და საინფორმაციო ტექნოლოგიების განვითარების ეპოქაში თავი იჩინა ახალმა მოთხოვნებმა ეკონომიკური მეცნიერებების სწავლებაში. მათ შორის მნიშვნელოვანია სწავლების ინტერდისციპლინური მიდგომების და მეთოდების დანერგვის საკითხი. საინფორმაციო ეპოქის პირობებში მნიშვნელოვანია, განხორციელდეს ეკონომიკის პროგრამების მოდერნიზება ისეთი სახით, რომლის კურსდამთავრებულებიც შეძლებენ ელექტრონული მმართველობის პროცესში ჩართვას, რამაც უნდა უზრუნველყოს ახალი ტექნოლოგიების გამოყენებით მოქალაქეების ჩართულობა გადაწყვეტილებების მიღების პროცესში. ამასთან, აღნიშნული მიმართულების განვითარება ხელს შეუწყობს ელექტრონული დემოკრატიის პროცესების დაჩქარებას და გამჭირვალეს გახდის მმართველობით პროცესებს. სასურველია, ეკონომიკის სასწავლო პროგრამების მოდერნიზება ისეთი სასწავლო კურსებით, როგორებიცაა „ბიზნეს პროცესების რეინჟირინგი ელექტრონული მმართველობისთვის“, „გეოგრაფიული საინფორმაციო სისტემები ტერიტორიული მმართველობისთვის“, „ელექტრონული მმართველობითი გადაწყვეტილებების მხარდაჭერის სისტემები“ და ა.შ.

**ამრიგად, საქართველოს უნივერსიტეტებში ეკონომიკური მეცნიერებების სწავლების გამოწვევებს შორის მნიშვნელოვანია მრავალფეროვანი ეკონომიკური თეორიების შესწავლა-დამუშავების, ეკონომიკის ისტორიის სასწავლო კურსის სწავლების და ინტერდისციპლინური სასწავლო კურსების შეთავაზების პრობლემები, მათ შორის თანამედროვე საინფორმაციო ტექნოლოგიების სწავლების კომპონენტებით. აღნიშნული ცოდნით აღჭურვილი მაღალკვალიფიციური სპეციალისტები შეძლებენ, გაუმკლავდნენ გლობალიზაციის ეპოქაში სწრაფად ცვალებად გამოწვევებს, შიდა და გარე შოკებს და მიიღონ ეფექტიანი პოლიტიკურ-ეკონომიკური გადაწყვეტილებები მმართველობის ყველა დონეზე.**

### გამოყენებული ლიტერატურა:

1. **თოდუა გრ.,** (2004), **ეკონომიკურ მოძღვრებათა ისტორია, ნაწილი 1, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა, თბილისი**, 622 გვერდი;
2. ლეკაშვილი ე., (2018), რეგიონული ეკონომიკური ინტეგრაცია – მცირე ქვეყნების ეკონომიკური პოლიტიკის კოორდინაციის სრულყოფის მიმართულება. მონოგრაფია. გამომცემლობა უნივერსალი, თბილისი,. გვ. ISBN 987-9941-26-236-7. 255 გვერდი;
3. Gogorishvili, I.,(2016), Foreign economic policy of Georgia since gaining the Independence'. Estonian Discussions on Economic Policy, Topical issues in the EU Member States. 1/2016, Berlin-Tallin. ISSN 2228-1878,pp.33-47.http://www.mattimar.ee/publikatsioonid/majanduspoliitika/2016/1_2016_kroonika.pdf(Accessed 30 November 2017);
4. Gagnidze, I.,(2016), "The Impact of Entrepreneurial Universities on the Innovative Development of Economy", III International scientific and practical conference "Strategic Imperatives of Modern Management", KNEY, Kiev, pp. 186-192. http://wiki.kneu.kiev.ua/bitstream/2010/20956/1/186-192.pdf (Accessed 11 December 2017);
5. Klump, R., (2015). Economic Policy. Instruments, aims and Institutions, third revised edition. Georgian translation. Publishing house of TSU,Tbilisi;

6. Lekashvili, E., Gaprindashvili, G.,(2014). Socialist Integration in the Context of Regional Economic Integration(On the Example of the South Caucasian States),"Empires and Nations from the 18th to the20th century", Volume 2, edited by Antonello-Biagini and Giovanna Motta. Cambridge Scholars Publishing. pp.142-152;
7. Lekashvili, E., (2011).Competition study under the conditions of globalization, Foregn Economic Relations Development in the Modern World Economic System, Intrnational Collaction of the Scientific Works, Kiev, Ostiva Ukrainy, pp.92-96;
8. Lekashvili, E.(2015), Entrepreneurial Way of Thinking and Its Development Challenges in Georgia. Journal L'Association 1901 'SEPIKE', Ed., 8, Poitiers (France), Frankfurt (Germany), Los Angeles (U.S.), pp. 121-126. ISSN 2196-9531. ISSN 2372-7438. http://docs.wixstatic.com/ugd/b199e2_004a4752ab114d47b94800998f727abb.pdf(Accessed 30 November 2017);
23. Lekashvili, E.,(2017),For The Study of development governmental strategy to support the entrepreneurial education in Georgia, THE 10TH ANNUAL EUROMED ACADEMY OF BUSINESS (EMAB) CONFERENCE Global and National Business Theories and Practice: Bridging the Past with the Future, Rome, (September 13-15, 2017), ISSN 2547-8516. pp.2107-2110; http://euromed2017.com/page/eka-lekashvili/(Accessed 7 February, 2018);
24. Lekashvili, E., (2018),Georgia: Communist Experiment and Transformational Economic Policy,Dynamics and Policies of Prejudice from the Eighteenth to the Twenty-first Century, Edited by Giovanna Motta, Cambridge Scholars Publishing, ISBN (10):1-5275-0862-5-3;ISBN (13): 978-1-5275-0862-0. pp. 395-411;http://lib.myilibrary.com/members_access.asp;http://www.cambridgescholars.com/dynamics-and-policies-of-prejudice-from-the-eighteenth-to-the-twenty-first-century
9. Sepashvili, E., "Globalized World Economy, Innovations and National Policies for Economic Growth", Business Systems Laboratory 4th International Symposium, 'Governing Business Systems. Theories and Challenges for Systems. Thinking in Practice', ISBN: 9788890824234, Vilnius, Lithuania, (2016), pp. 174–176.http://bslab-symposium.net/Vilnius.2016/BSLab-Vilnius2016-e-book_of_Abstracts.pdf(Accessed 9 February, 2018);
10. Papachashvili, N.Global Trade Order: The lessons from Doha Round, Book of Abstract, Business Systems Laboratory 4th International Symposium, "Governing Business Systems. Theories and Challenges for Systems. Thinking in Practice", ISBN: 9788890824234, Vilnius, Lithuania, (2016). pp.84-86.http://bslab-symposium.net/Vilnius.2016/BSLab-Vilnius2016-e-book_of_Abstracts.pdf(Accessed 20 February 2018).

# CHALLENGES OF TEACHING THE ECONOMIC SCIENCES IN GEORGIAN UNIVERSITIES

**EKA LEKASHVILI**
Academic Doctor of Economics, Associate Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
eka.lekashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.012

**KEYWORDS:** ECONOMIC SCIENCES, MODERNIZATION OF TEACHING PROGRAMS

**SUMMARY**

The teaching process of economic sciences must serve to train the competitive staff that will be successful in the field of economic theory and practical economics.

Under the formation of market economy and economic transformation, the neo-liberal economic theory replaced the teaching of Marxist political economy in the university education space, for which a favorable environment for the occupation of the prevailing position in the country and the university was caused by many external and internal factors.

But, in fact, we have still taken a stand that promotes unilateral development of economic thinking and excludes the pluralism of scientific thinking and the development of critical thinking. In the modern conditions, the use of “laissez faire” doctrine without the realization of state regulation is an abstraction from reality”.

Among the challenges of teaching the economic sciences in Georgian universities is the issue of the “Course of Economic History”. From the higher education programs of the economy, the course of “history of economics” has been taken out, which in turn negatively affects the qualifications of the graduates of the economic program and the quality of knowledge. The Scientific study of economic processes cannot be done without consensual knowledge of traditional traditions and cultural-historical existence and genetic-historical analysis.

Also, in the era of globalization and information technology development, new challenges emerged in the challenges of teaching economic science. It is important to introduce interdisciplinary approaches and methods of teaching. In the context of the information period, it is important to modernize economic programs in the form of graduates, who will be able to engage in e-governance, which should provide citizens with the use of new technologies in their decision-making process. In addition, the development of this direction will facilitate acceleration of processes of electronic democracy and make governance processes transparent. It is desirable to modernize educational programs through such training courses as “reengineering business processes for e-governance”, “geographical information systems for territorial governance”, “e-governance solutions support systems”, etc.

# ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი როგორც მსოფლიო ეკონომიკური კრიზისის ანარეკლი. მიდგომები და დაშვებები*

**მედეა შაფათავა**
დოქტორანტი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
magdamedea@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.013

**საკვანძო სიტყვები**: გლობალური ეკონომიკური კრიზისი, ეკონომიკური მეცნიერებები, კრიპტოკორტრია, თვალსაზრისი

## შესავალი

თანამედროვე ეკონომიკური მეცნიერება, როგორც ცალკე აღებული საზოგადოების გარეშე წარმოუდგენელია. ეკონომიკას ქმნის საზოგადოება და თვითონ ეკონომიკა ურთიერთქმედებს საზოგადოების უწყვეტ მოთხოვნებთან. ამ ურთიერთქმედების ერთობლიობა განაპირობებს საზოგადოებისა და ეკონომიკის ერთდროულ მოქმედებას. ორივე შემადგენლის ურთიერთქმედებიდან გამომდინარე შეიქმნა ის მიმდინარე მდგომარეობა, რომლის გარკვეულ პერიოდში და გარკვეულ ვითარებათა სახეცვლილებების შედეგად მივიღეთ მოვლენა, სახელწოდებით კრიზისი.

ბუნებრივია, მსოფლიოს კრიზისული მდგომარეობის ფონზე შეუძლებელია, არსებობდეს დარგი, რომელშიც ეს კრიზისი არ ჰპოვებს ანარეკლს. უპირველესად, ეკონომიკური კრიზისი საკუთრივ თავისივე მეცნიერების წიაღში პოულობს ანარეკლს. პარადოქსალური და ამავდროულად, ბუნებრივია, რომ კრიზისის გამომწვევი მიზეზების შესწავლას და მათგან დასკვნის გამოტანას ხშირად წლები სჭირდება. როგორც ბუნებრივი მოვლენები ატარებს განმეორებით ხასიათს, კრიზისებიც მეორდება გარკვეული პერიოდის მანძილზე. ეს დაკავშირებულია კრიზისის ბუნებრიობის უჩვეულო მახასიათებელთან.

ეკონომიკაში სტატისტიკური მაჩვენებლები წარმოადგენენ მეცნიერული ჰიპოთეზების, გათვლების დაპროგნოზების საყრდენს. სამწუხაროდ, სწორედ სტატისტიკის მონაცემთა დამსახურებაა, რომ უამრავი მნიშვნელოვანი გამონაკლისი რჩება უგულებელყოფილი. გამონაკლისები მასობრივად არსად ფიქსირდება, ბუნებრივია, თავისი უმნიშვნელო რაოდენობრივი მაჩვენებლიდან გამომდინარე. მათი მნიშვნელობის უგულებელყოფით ჩნდება შეცდომები, რომლებსაც მივყავართ გარკვეულ კრიზისულ მდგომარეობამდე (მაგალითად, რომელიმე სისტემის გაუმართაობის ალბათობა აღებულია 1%-ის ფარგლებში და არც განიხილება მისი გამოსწორების გეგმა; ეს გაუმართაობა კი იწვევს შესაბამისი პროცესის შეფერხებას და სხვ.).

## პრობლემის არსი

დღევანდელ მსოფლიოში არ გამოითქმებოდა უამრავი სადავო აზრი კრიზისის თემაზე, ასევე ახალი პარადიგმების ძიების შესახებ მოსაზრებები, რომ არა არსებული კრიზისის გლობალური ხასიათი და მისი სიცოცხლისუნარიანობა, საკმაოდ ხანგრძლივი პერიოდის მანძილზე. 2008 წელს ვერავინ წარმოიდგენდა რომ საინვესტიციო ბანკი „ლიმანბრაზერსის" დაშლა გამოიწვევდა დროში ამდენად გახანგრძლივებულ კრიზისულ მდგომარეობას პლანეტის მასშტაბით.

მსოფლიოს ამჟამინდელი გლობალიზაცია უნებურად ხელს უწყობს არა მხოლოდ ეკონომიკის გლობალიზაციას, არამედ კრიზისის პირობებში არსებული ხარვეზების წარმატებულ გავრცელებას, პრობლემების შეცდომებით გადაჭრის კოპირებას სხვადასხვა ქვეყნების მიერ. შედეგად ვღებულობთ კრიზისის ანარეკლურ გამოსახულებებს სხვადასხვა დარგში; უფრო კონკრეტულად კი მოცემულ შემთხვევაში ვსაუბრობ ეკონომიკური მეცნიერების კრიზისზე. თუ წარმოსახვას მოვიშველიებთ, მსოფლიო ეკონომიკურ კრიზისის შედარება შესაძლებელია ავთვისებიან სიმსივნესთან, რომლის უჯრედები აქტიურად და მუდმივად ვრცელდება პრაქტიკულად ყველა ორგანოზე. ამ შემთხვევაში ეკონომიკური მეცნიერება წარმოჩნდება როგორც ეკონომიკის ცენტრალური და სიცოცხლის უზრუნველმყოფელი ორგანო. ამ ორგანოს სიცოცხლისუნარიანობას და გამართულ მუშაობას კი გარკვეული ქვეყნის წამყვანი ეკონომისტები უზრუნველყოფენ.

თემის მთავარ საკითხთან სამსჯელოდ, დასაშვებად შევცვალოთ დასმული პრობლემა და ეკონომიკური მეცნი-

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

ერების მიმდინარე მდგომარეობა განვიხილოთ არა როგორც კრიზისული, არამედ როგორც რეალური, ბუნებრივი მოცემულობა. რა იგულისხმება ამ მოცემულობაში: თუ მიმდინარე მომენტში ნულოვან ჰიპოთეზად (ან ამოსავალ წერტილად) ავიღებთ არა ამჟამინდელ აღიარებულ კრიზისს ეკონომიკურ მეცნიერებაში, არამედ ამ მდგომარეობას განვიხილავთ როგორც ბუნებრივ მდგომარეობას.

როგორც აღვნიშნეთ, სტატისტიკა პრაქტიკულად უგულებელყოფს გამონაკლისებს (როგორც ციფრობრივ მაჩვენებელში არამასობრივს). დასაშვებად შესაძლებლია პირობითად უგულებელვყოთ კრიზისი (როგორც შედეგი) და პრობლემის გადაწყვეტის გზები მოვძებნოთ ამჟამინდელ მდგომარეობაში. არ დავარქვათ მას კრიზისული, არამედ ვუწოდოთ ჩვეულებრივი, ანუ ბუნებრივი.

თუ შევეცდებით, მოკლედ განვიხილოთ ეკონომიკური კრიზისი და მისი ანარეკლი ეკონომიკურ მეცნიერებაში, ლოგიკურად მივალთ დასკვნამდე, რომ არსებული კრიზისის მდგომარეობაში და წარმოსახვაში აღებულიკრიზისის „არარსებობის" პირობებში (სხვა თანაბარ პირობებში), პრობლემების გადაჭრის გზები და სამოქმედო გეგმები პრაქტიკულად იდენტურია.

თავის ერთ-ერთ სტატიაში მსოფლიოს წამყვანი ნობელიანტი ეკონომისტი პოლ კრუგმანი გამოხატავს თავის შეხედულებას აშშ-ის მიმართ გამოხატულ ბრალდებაზე ამერიკულ „ჰულიგანიზმზე". ამერიკას აკრიტიკებენ ინფლაციის ხელშეწყობაში ფულის დიდი მასის დაბეჭდვით. პროფესორი კრუგმანის პასუხი მარტივია. იგი ამტკიცებს, რომ კრიზისულ სიტუაციაშიც ისეთ სახელმწიფოებს, როგორებიცაა რუსეთი, ბრაზილია და ჩინეთი, ხელთ გააჩნიათ ინფლაციის შემასუსტებელი ინსტრუმენტები (Paul Krugman (2011). Inflation and Economic Hooliganism. *New York Times Magazine,* May, 11) ჩნდება კითხვა: თუ არსებობს მსგავსი ინსტრუმენტები, რატომ არ იყენებენეს ქვეყნები მათ? თუ ამდენად მარტივია ინფლაციის შესუსტება, რატომ არ ვიყენებთ ამ ინსტრუმენტებს და მივდივართ სხვადასხვა ქვეყნებში სხვადასხვა გზით, მათ შორის ინფლაციის თარგეტირების ცნობილი გზით. გარდა ამისა, ჩნდება კითხვა, რომელსაც ამერიკელ ეკონომისტებს არავინ უბედავს: რატომ არ აიღო აშშ-მ საკუთარ თავზე პასუხისმგებლობა მსოფლიო კრიზისის წარმოქმნაში. მან არა მარტო არ აიღო ვალდებულება, არამედ გაამძაფრა სიტუაცია, როდესაც მსოფლიო გახანგრძლივებული კრიზისის ფონზე საკუთარი ვალუტის, ამერიკული დოლარის გაძლიერების პროცესი დაიწყო. ამან რეალურად დაამძიმა გლობალური ეკონომიკური სიტუაცია. მსოფლიოს უდიდესი მთლიანი შიგა პროდუქტის მქონე ქვეყანას არც ამჯერად აუღია პასუხისმგებლობა. მსოფლიოს ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი სარეზერვო ვალუტა კრიზისის საპირწონედ ძლიერდება მასზე დამოკიდებული ქვეყნების მიმართ.

პოლ კრუგმანისთვის კრიზისში გამოსავალი მარტივია: დასაქმება და კვლავაც დასაქმება.

არანაირი ამბიცია, შევედავოთ ნობელის პრემიის ლაურეატს მოცემულ ეტაპზე, არ გაგვაჩნია. თუ არსებობს მსგავსი ქმედითი მექანიზმები, ნებისმიერი ქვეყანა გამოიყენებდა მათ და ინფლაციის მართვა იქნებოდა უმარტივესი. ამით უამრავი ეკონომიკური პრობლემა იქნებოდა მოგვარებული. თუმცა დავეთანხმოთ მის ბოლო სიტყვებს, რომლებიც კრიზისთან ბრძოლის უმთავრესი რეცეპტია: ეკონომიკური პოლიტიკა უნდა ზრუნავდეს დასაქმებაზე.

სხვა გამოსავალს არც ხელოვნურ, არც მართვად, არც ბუნებრივი კრიზისული მდგომარეობიდან ვერ ვივარაუდებთ. სამუშაო ადგილები წარმოების და მომსახურების გარეშე არ წარმოიქმნება, მაშასადამე, უმთავრესი ამოცანა წარმოების და მომსახურების მოცულობის ზრდაა.

თუ უგულებელვყოფთ ატომურ და კოსმოსურ პოტენციალს, რომლებითაც გარკვეული ქვეყნები კონკურენციის გარეშე პირობებში იმყოფებიან და საკმაოდ ეფექტიანად სარგებლობენ ამ მოცემულობით ეკონომიკური პროცესების პოლიტიკურ ჭრილში გადასატანად, ყველა ქვეყნის ეკონომიკა ცოცხალია და ყველა ქვეყანას აქვს შანსი, ჩადგეს მაღალგანვითარებული, მაღალი ტექნოლოგიების მწარმოებელი ქვეყნების რიგში. განვიხილოთ, რა გამოსავალის მოძებნაა შესაძლებელი მსგავს სიტუაციაში.

ზემოთ ვახსენეთ ინფლაციის თარგეტირების მაგალითი, რომლის გამოყენებაც დღევანდელი ეკონომიკური მდგომარეობის პირობებში საქართველოში რეალურად განპირობებულია არა ეკონომიკური მეცნიერების კარნახით, არამედ მარტივად სხვა ქვეყნების გამოცდილების გადმოტანით, რაც, ბუნებრივია, არასწორია. იმპორტ-ექსპორტის მკვეთრად უარყოფითი ბალანსის პირობებში, როდესაც იმპორტი ბევრად აჭარბებს ექსპორტს და ინფლაცია ავტომატურად იმპორტირებულია უცხო ქვეყნებიდან შემოსული საქონლის წყალობით, ინფლაციის თარგეტირება არ წარმოადგენს გონიერ გადაწყვეტილებას და გზას (Paul Krugman (2011). Inflation and Economic Hooliganism. *New York Times Magazine,* May,11). ნებისმიერ ვითარებაში, თუნდაც უკვე ნახსენები ამერიკული დოლარის გაძლიერების პირობებში, გეგმიურად დასახული ინფლაციის მიზნობრივი მაჩვენებელი მკვეთრად გადახრილი იქნება ქვეყნისათვის სასურველი მაჩვენებლისგან.

გავიხსენოთ, რომ გაცხადებულ კრიზისთან პარალელურად იქმნება კრიპტოვალუტა, რომლის ოპერირება სრულებით გაუმჭვირვალეა და გაურკვეველია მისი სამომავლო ბედი. თუმცა კრიპტოვალუტის წარმოშობამ მოგვცა ნაწილობრივ პოზიტიური და ნათელი მაგალითი, რომ ნებისმიერ განვითარებად და ეკონომიკურად სუსტ ქვეყანას, როგორიც საქართველოა, აქვს შანსი მოხვდეს სრულებით ახალი პროდუქტის და ინოვაციური სფეროს ლიდერი. გლობალურად

გამოცხადებული კრიზისის დროს ჩვენი ქვეყანა ლიდერობს კრიპტოვალუტის მაინინგის ბაზარზე. სამწუხაროდ, ეს სფერო ჯერ ისევ რეგულირებადი არაა და არ გაგვაჩნია ზუსტი სტატისტიკური მონაცემები საქართველოს პოზიციების თაობაზე, თუმცა აღიარებულია, რომ საქართველო ლიდერია ამ ბაზარზე.

გლობალური კრიზისის არსებობის პირობებში საინტერესოა ყურადღების მიქცევა ყველაზე ნათელ მაგალითზე ორი უდიდესი ეკონომიკის მქონე ქვეყნებს შორის არსებულ დაძაბულობაზე და მის ანალიზზე. კერძოდ, აშშ–ის პრეზიდენტი, დონალდ ტრამპი უკანასკნელ პერიოდში ზრდის ტარიფებს ჩინურ ფოლადსა და ალუმინზე. ვარაუდობენ აგრეთვე ტარიფების გაზრდას სხვადასხვა ტელეკომუნიკაციების ტექნოლოგიებზე (https://www.project-syndicate.org/commentary/trump-china-avoiding-trade-war-by-shang-jin-wei-2018-03?utm_source=Project%20Syndicate%20Newsletter&utm_campaign=2e12931ef4-sunday_newsletter_25_3_2018&utm_medium=email&utm_term=0_73bad5b7d8-2e12931ef4-93567601&barrier=accesspaylog)

ეს იმ პირობებში, როდესაც ჩინეთის იმპორტი აშშ–ში 2016 წელს შეადგენდა მთლიანი იმპორტის 21,1%–ს, ის აშშ–ის უმსხვილესი სავაჭრო პარტნიორია $578,2 მილიარდიანი საქონლის სავაჭრო ბრუნვით 2016 წელს. აქედან საქონლის ექსპორტი შეადგენდა $115,6 მილიარდს, ხოლო საქონლის იმპორტი – $462,6 მილიარდს. აშშ–ს სავაჭრო დეფიციტი ჩინეთთან შეადგენდა $347,0 მილიარდს (https://ustr.gov/countries-regions/china-mongolia-taiwan/peoples-republic-china).

ერთობ დამაფიქრებელია დონალდ ტრამპის ეს ნაბიჯი. ლოგიკურად, თუ ჩინეთი აშშ–თვის უმსხვილესი მიმწოდებელია, აშშ–ში ის საწარმოები, რომლებიც პროდუქციის საწარმოებლად იყენებენ ალუმინს და ფოლადს, იძულებულები იქნებიან, ისარგებლონ ადგილობრივ ბაზარზე ბუნებრივად გაძვირებული ნედლეულით, რაც გაზრდის პროდუქციის ფასს. თუმცა მეორე მხრივ, არსებობს ერთი პოზიტიური მახასიათებელი. კერძოდ, ის, რომ გაზრდილი კონკურენციის პირობებში ჩინური კომპანიები იძულებულები გახდებიან, დაიწყონ ახალი ტექნოლოგიების და უფრო ეკონომიური მასალების ძიება, რაც, თავისთავად, საწარმოო სფეროს განვითარებას გამოიწვევს. აქედან გამომდინარე, ტარიფების გაზრდას მედალივით ორი მხარე აქვს.

არ ავჩქარდებით დასკვნების გამოტანაში, როდესაც გადმოვინაცვლებთ საქართველოს მოკრძალებულ მაგალითზე.

გამომდინარე იქიდან, რომ საქართველოს ეკონომიკა მოცემულ ეტაპზე წარმოადგენს ღია ტიპის ეკონომიკას, ჩვენ არ ვართ დაზღვეულები იმ უამრავი რისკისგან, რასაც ამ ტიპის ეკონომიკა გულისხმობს.

მოცემულ აღწერილობაში რისკებში იგულისხმება დროის ის პერიოდი, რომლის განმავლობაშიც საქართველო გააგრძელებს სხვა ქვეყნებში წარმოებული პროდუქციის მოხმარებას და ამავდროულად გაზრდის ადგილობრივ წარმოებას და ახალი ტექნოლოგიების დანერგვა–განვითარებას. აი, ამ წერტილიდან იწყება ეკონომიკური კრიზისის არეკლვა ეკონომიკური მეცნიერების მიერ.

უპირველესად ხაზგასასმელია ნეგატიური საგარეო სავაჭრო სალდო, რომელმაც 2018 წლის იანვარი–მაისის მონაცემებით შეადგინა –2326,2 მილიონი აშშ დოლარი (www.geostat.ge)

იმპორტირებული პროდუქცია აყალიბებს მომხმარებლის უმრავლესობის წარმოდგენას ხარისხზე. საქართველოში წარმოების უმთავრესი მიზანია, ტექნოლოგიურად და ხარისხობრივად გაუთანაბრდეს მსოფლიოს ბაზარზე წარმოებული პროდუქციის ხარისხს. ეს არასოდეს მოხდება, თუ ჩვენი ქვეყნის შიგნით არსებული საწარმოო ტექნოლოგიები, წარმოებული საქონელი და მომსახურება არ დაეწევა მსოფლიო სტანდარტს. ძნელად შეგვიძლია, დავასახელოთ პროდუქცია, რომლის ხარისხი უტოლდება მსოლიო ბაზარზე მოთხოვნილ სტანდარტს. ხელშესახებად შედარებით კარგი შედეგებია მომსახურების სფეროში, რაც გამომდინარეობს ქართული მენტალიტეტიდან და ბუნებრივ მოცემულობას წარმოადგენს. რა თქმა უნდა, ეს შესაბამისად დადებითად აისახება მთლიან შიგა პროდუქტზე.

არსებული მოცემულობიდან უნდა გავერკვიოთ, რამდენად მართებულია დღეს ეკონომიკური მეცნიერების კრიზისზე საუბარი? ყველაზე ნათელი მაგალითისათვის გადავიტანოთ ყურადღება და აქცენტი საქართველოზე. არსებობს თუ არა მოთხოვნა თვითონ ეკონომიკურ მეცნიერებაზე დღევანდელ ქართულ რეალობაში თუ მხოლოდ პრაქტიკულ, ეკონომიურობის მხრივ ოპტიმალურ და სწრაფ შედეგებზე ორიენტირებულ მოდელებზეა გადატანილი სრული აქცენტები და მთლიანი მეცნიერება აგებულია პრაქტიკული შეცდომების გასწორებაზე.

დადებითი შედეგის ძიების მხრივ საქართველოს წიაღში არსებულ ეკონომიკურ მეცნიერებას კრიზისის საპასუხოდ უფრო მართებული იქნებოდა თეორიული ვუწოდოთ, ვინაიდან მისი პრაქტიკული გამოყენება სრული სახით არ ხორციელდება. თეორიები, რომლებსაც ჩვენ ყურადღებით ვაკვირდებით და ვცდილობთ, გავზომოთ სტატისტიკურ მაჩვენებლებში, ვერ დაახასიათებს მთლიან სურათს, ვერ დააფიქსირებს იმ სუსტ ტენდენციებს, რომლებიც შესაძლოა ან უმძიმესი შედეგის, ან პირიქით, გაუმჯობესების ინდიკატორებად მოგვევლინოს. შესაძლოა, ეს გამომდინარეობს იქიდან, რომ ხდება ეკონომიკური პროცესების წარმართვის გზების კოპირება სხვადასხვა ქვეყნების გამოცდილებით. მოკრძალებულად რომ მივუდგეთ საკითხს, უფრო მართებული იქნებოდა. ქართული რეალობის ლოგიკაზე, უკვე არსებული შეცდომების ჩასწორებასა და ბაზარზე არსებული ტენდენციების ფხიზელი ანალიზის საფუძველზე, შექმნილიყო უნიკალური, მოქნილი

და ცვლილებებზე მორგებული მოდელი. შესაძლოა, ეკონომიკურ სისტემაში არის პოტენციალი, მსგავსი მოდერნიზაცია განხორციელდეს. დავაკვირდეთ ტენდენციებს და შევეცადოთ, მიუკერძოებლად შევაფასოთ.

კრიზისი, როგორც დაავადება, მსოფლიო გლობალიზაციის და ჩვენი ქვეყნის ღია ეკონომიკის პირობებში, აბსოლუტურად მოდებულია მთელს მსოფლიოს და სტატისტიკურად ასახულია ყველა მონაცემში. თუმცა არც ერთი წუთით ეკონომიკა, როგორც ცოცხალი ორგანიზმი, არ წყვეტს თავის სიცოცხლეს. გლობალურად მსოფლიოს წამყვანი ეკონომისტები პესიმისტურად ვარაუდობენ, რომ პლანეტის წამყვანი ქვეყნების ეკონომიკური მონაცემები არასოდეს გაუთანაბრდება კრიზისამდე არსებულებს. აქედან გამომდინარეობს ბუნებრივი დასკვნა: უფრო მართებული ხომ არ იქნებოდა, შევეგუოთ არსებულ მოცემულობას და ვაღიაროთ იგი ბუნებრივად და გავახანგრძლივოთ ეკონომიკის გაჯანსაღება–გაუმჯობესების პროცესების დინამიკურობა.

უკანასკნელ პერიოდში საქართველომ ხელი მოაწერა თავისუფალი ვაჭრობის შესახებ ღრმა და ყოვლისმომცველ შეთანხმებას ევროკავშირთან (DCFTA), თავისუფალი ვაჭრობის შეთანხმებას ჩინეთთან, თურქეთთან, შვეიცარიასთან, ნორვეგიასთან, ისლანდიასთან, ლიხტენშტეინთან და დსთ–ს რიგ ქვეყნებთან.

ქვეყანაში ჩატარდა აბრეშუმის გზის რიგით მეორე ფორუმი, რომელიც იმედისმომცემია არა მარტო ჩვენი ქვეყნის, არამედ მთელი რეგიონის, საქართველოსა და აღმოსავლეთის გლობალური ურთიერთობების გაღრმავებისათვის. ეს ყველაფერი ერთობლიობაში წარმოადგენს უახლეს ეკონომიკურ ისტორიას და წინსვლას ეკონომიკური მეცნიერებისათვის.

როგორც არასოდეს, საქართველოს მისწრაფება ნატოს ალიანსში გასაერთიანდებლად უახლოვდება რეალობას. ეს იქნება უძლიერესი ბიძგი ეკონომიკური განვითარებისათვის. წარმოიქმნება შესაბამისი თეორიული კონსტრუქციები და რეკომენდაციები. მათგან ზოგიერთი იქნება წარმატების მომტანი, ხოლო ზოგიერთიც იქნება წარუმატებელი. ყოველი ცდა, წარმატებული თუ წარუმატებელი, გამოცდილების და გარკვეული შედეგის მომცემი გამოდგება.

## მიდგომა და დაშვებები

ყველაზე დიდი პრობლემა და ამავდროულად შედარებითი თავისუფლება შეფასების მხრივ ეკონომიკურ მეცნიერებაში მდგომარეობს იმაში, რომ ეკონომიკა არ არის ზუსტი მეცნიერება. ჩვენ გაგვაჩნია მისი ინდიკატორების გაზომვის მეთოდები, მაგალითად, სტატისტიკა და მათემატიკური მოდელები, რომელთა გამოყენებით შესაძლებელია პროგნოზირება, თუმცა ზუსტი, წინასწარ გათვლილი შედეგის მიღება შეუძლებელია. ეკონომისტებს არ გააჩნიათ ზუსტი ინსტრუმენტი, ხელსაწყო, მორგებული ფორმულა, რომ ესა თუ ის არასასურველი ხარვეზი მომენტალურად დააფიქსირონ და დაუყოვნებლივ აღმოფხვრან. აქედან გამომდინარე, გაუთავებელი საუბარი მსოფლიო კრიზისზე, რომელიც პროგნოზირებული არ იყო და 2008 წლიდან მოყოლებული აჩრდილად დაჰყვება მსოფლიოს ნებისმიერ ქვეყანას, გაუმართლებელია. შესაძლოა, 2008 წლის კრიზისი გარკვეული ციკლის კანონზომიერ დასრულებად მოგვევლინა და მან პირიქით, მისცა ბიძგი ახალ განვითარებას და ახალ შეხედულებებს ეკონომიკური მოვლენების პროგნოზირებაზე.

2008 წლის სექტემბერში „ლემანბრაზერსის", მსოფლიოს ერთ–ერთი უმსხვილესი საინვესტიციო ბანკის გაკოტრების შემდეგ, შეთავაზებულ იქნა უამრავი გეგმა და მასტიმულირებელი პაკეტები, თუმცა ვერც ერთმა ვერ შეაბრუნა პროცესი. ბოლო ათი წლის მანძილზე მსოფლიოს წამყვანი ეკონომისტები და მსოფლიოს პოლიტიკოსებიც ცდილობენ, გამოიყენონ თავიანთი საუკეთესო რესურსი კრიზისის რეცესიის დასამარცხებლად. თუმცა მისი ნეგატიური შედეგები ბოლომდე არაა აღმოფხვრილი. უარესიც, დაიძაბა ორი უდიდესი ეკონომიკის – აშშ–სა და ჩინეთის მქონე ქვეყნებს შორის ურთიერთობა. მსოფლიო ეკონომიკური კლიმატის ინდიკატორი მეორე კვარტალში 26,0 მაჩვენებლიდან დაეცა 16,5–მდე პირველი კვარტლის მიმართ (https://www.cesifo-group.de/DocDL/WES_2_18.pdf) და ექსპერტთა სა–

დავაკვირდეთ მსოფლიო ეკონომიკური კლიმატის შეფასებას.

აქ მოცემული მრუდის მიხედვით პროცესი აბსოლუტურად უწყვეტია და მოქმედება არ ჩერდება.



**პირდაპირი უცხოური ინვესტიციები**

**მლნ. აშშ დოლარი**

| წელი | სულ | I კვ | II კვ | III კვ | IV კვ |
|---|---|---|---|---|---|
| 2005 | 452.8 | 88.6 | 104.8 | 79.6 | 179.7 |
| 2006 | 1 171.2 | 145.2 | 318.0 | 332.4 | 375.5 |
| 2007 | 1 752.6 | 330.8 | 366.5 | 468.9 | 586.4 |
| 2008 | 1 569.7 | 539.5 | 605.4 | 134.9 | 290.0 |
| 2009 | 664.2 | 113.3 | 177.1 | 179.0 | 194.8 |
| 2010 | 845.1 | 176.1 | 211.4 | 236.4 | 221.2 |
| 2011 | 1 129.9 | 222.5 | 270.9 | 306.8 | 329.6 |
| 2012 | 1 022.9 | 295.5 | 246.8 | 219.5 | 261.2 |
| 2013 | 1 020.6 | 290.4 | 216.4 | 265.8 | 248.0 |
| 2014 | 1 818.0 | 326.7 | 209.7 | 740.6 | 541.0 |
| 2015 | 1 652.5 | 335.0 | 483.0 | 504.1 | 330.5 |
| 2016 | 1 602.9 | 408.0 | 414.6 | 517.1 | 263.1 |
| 2017* | 1 861.9 | 416.4 | 347.7 | 600.4 | 497.4 |
| 2018* | 279.3 | 279.3 | | | |

* წინასწარი მონაცემები

მომავლო შეფასებები და პროგნოზები უფრო პესიმისტურ ხასიათს ატარებენ.

როგორც აღვნიშნეთ, არაერთი ეკონომისტის ვარაუდის თანახმად, ეკონომიკური მაჩვენებლები არასოდეს დაუბრუნდება 2008 წლამდე არსებულ მაჩვენებლებს, თუმცა ჩვენი ქვეყნის მასშტაბით ციფრები მეტყველებენ საპირისპიროზე. გადავხედოთ საქართველოს მაგალითს თუნდაც პირდაპირი უცხოური ინვესტიციების მაგალითზე:

თუ ჩვენ ვამტკიცებთ, რომ ქვეყანაში კრიზისია, რატომ შემოედინება ქვეყანაში ინვესტიციები მზარდი ტენდენციით. სად არის რეალურად პრობლემა. სავარაუდოდ, ცნობიერებაში და არსებული მდგომარეობის მცდარ და გლობალურად თავსმოხვეულ აღთქმაში.

2018 წლის და ვოსის ერთ-ერთ ყველაზე გავლენიან საერთაშორისო ეკონომიკურ ფორუმზე ამაყად იქნა გაცხადებული, რომ ვიმყოფებით „გვირაბის ბოლოში" და „სავარაუდოდ" კრიზისი მალე დასრულდება, (www.weforum.org) თუმცა ვერცერთი ეკონომისტი, ვერცერთი მეცნიერი ვერ გვაძლევს ზუსტ თარიღს და ზუსტ ქვეყანას, რომლიდანაც დაიწყება ეკონომიკური კრიზისის დასასრუ-

**კრიპტოვალუტის ბაზრის კაპიტალიზაცია 19.06.2018 მდგომარეობით**

| NAME | MARKET CAP | PRICE | VOLUME | CHG%(24H) |
|---|---|---|---|---|
| Bitcoin (BTC) | $115,040,000,000 | $6,726.23 | $2,535,860,000 | -0.01% |
| Ethereum (ETH) | $53,514,300,000 | $534.19 | $831,758,000 | 3.3% |
| Ripple (XRP) | $20,842,200,000 | $0.5441 | $168,254,000 | 0.63% |
| Bitcoin Cash | $15,383,600,000 | $894.78 | $286,534,000 | 0.92% |
| EOS (EOS) | $10,590,000,000 | $10.59 | $576,302,000 | -0.84% |
| Litecoin (LTC) | $5,609,820,000 | $98.33 | $200,159,000 | -1.18% |
| Tronix (TRX) | $4,854,000,000 | $0.04854 | $192,786,000 | 7.01% |
| Stellar (XLM) | $4,348,870,000 | $0.2337 | $24,143,800 | -0.72% |
| Cardano (ADA) | $4,259,820,000 | $0.1643 | $70,534,500 | -0.96% |
| Dentacoin (DCN) | $3,689,290,000 | $0.000461161 | $28,161.6 | -5.43% |

წყარო: https://www.ccn.com/marketcap/

ლი და კონკრეტულად რომელი მოვლენა მოგვევლინება კრიზისის გადამჭრელ ამოხსნად. ამგვარი ხასიათის განცხადებების მიუხედავად, ეკონომიკური განვითარება სახეზეა. პარალელურადვე, ვკითხულობთ უამრავი ექსპერტის მოსაზრებებს, რომ ჩვენ ვუახლოვდებით უმძიმეს კრიზისს, რომელიც შეუდარებლად უფრო ძლიერი და დამანგრეველი იქნება მსოფლიოსთვის, ვიდრე ეს იყო 2008 წელს (Mark Kolakowski | January 15, 2018; 5 Global Risks That Could Hammer Stocks in 2018) ეკონომისტების ნაწილი ამ კრიზისის წარმოშობის მიზეზად სწორედ კრიპტოვალუტის რთულად პროგნოზირებად ხასიათს, ამ სფეროში უზარმაზარი ინვესტიციების ჩადებას და კრიპტოვალუტის ბაზრის უპრეცედენტოდ მზარდ კაპიტალიზაციას ასახელებს. საყურადღებოა მოცემული თარიღისთვის პირველ ათეულში მყოფი კრიპტოვალუტის კაპიტალიზაციის ციფრები. სახეზეა ურეცედენტო მონაცემები:

თუ ბაზარი განიცდის კრიზისს, მაშინ რატომ ხდება სრულებით ახალი, ენიგმატური და ანონიმური პირის მიერ შექმნილი პროდუქტის პლატფორმაზე ამდენად გლობალური მოვლენის ასემზარდად და შეუფერხებლად განვითარება? ეს ხდება იმ ფონზე, როდესაც უმეტესობა ქვეყანაში ეს ახალი პროდუქტი და უპრეცედენტო კაპიტალიზაციის მქონე მონსტრი, წოდებული ვირტუალურ ვალუტად და მისი ბაზარი პრაქტიკულად უმართავი და არარეგულირებადია. ეს ადასტურებს ვერსიას, რომ შესაძლოა, არსებობდეს მოვლენა, რომელსაც არ აქცევენ არანაირ ჩარჩოში დროებით მაინც, თუმცა იგი ყველა დაბრკოლების და უარყოფითი პროგნოზების/შეფასებების მიუხედავად, უპრეცედენტო სიდიდის მასშტაბებით ვითარდება.

კრიზისის შესახებ საყოველთაო ისტერიული განცხადებების ფონზე ეს საკმაოდ დამაფიქრებელი მოვლენაა და ეკონომიკურ სისტემაში გაურკვეველი „უცხო სხეულია" (უხეშად რომ დავარქვათ), რომელზეც ჯერ ისევ ცალსახად, მარტივად და მკაფიოდ ვერც დადებით, ვერც უარყოფით პროგნოზს ვერ გავაკეთებთ.

ხომ შესაძლებელია, რომ კრიპტოვალუტა შეიქმნა მოცემული კრიზისის შთანთქვისათვის და იგი მიგვიყვანს ახალ, ბევრად უფრო მასშტაბურ კრიზისამდე? ან პირიქით, შესაძლებელია, რომ ყველა აღიარებული რისკის და გამოცანის მიუხედავად, კრიპტოვალუტა მოგვევლინება „დასნეულებული" ეკონომიკის განმჯანსაღებლად და იგი გლობალურ ეკონომიკას რბილად გადაიყვანს დაცულ სივრცეში, რომელიც სრულებით ახალ წესებზე იქნება აგებული.

პარალელურად ჩნდება კიდევ ერთი ვერსია: შესაძლებელია, რომ კრიპტოვალუტა შეიქმნა როგორც ალტერნატივა სრული დეფოლტის გზაზე და რეალურად არანაირი კრიზისი არარსებობს და არსებობს მხოლოდ დაფარული საფრთხე, რომელიც კრიპტოვალუტის ვირტუალურ, თუმცა უკვე მრავალფეროვან სივრცეში კონკურენციის გარეშე არსებულ პირობებში ვითარდება იმისათვის, რომ მსოფლიოს ეკონომიკა თავის სასარგებლოდ დაარეგულიროს.

ფაქტია, რომ მოცემულ მომენტში ცალსახა პასუხი არ გაგვაჩნია.

## ეკონომიკური მეცნიერების კრიზისის შეფასება

დავუბრუნდეთ ეკონომიკური მეცნიერების კრიზისის საკითხს.

ეკონომიკური მეცნიერება, როგორც თეორია, მკვეთრად გამოხატულად არ წარმოადგენს რეალურ იარაღს, რომელსაც ძალუძს, ზეგავლენა მოახდინოს პრაქტიკულ და ცოცხალ ეკონომიკაზე, როგორც მუდმივად ცვალებად ორგანიზმზე. ეკონომიკური მეცნიერების როლი არის მხოლოდ პროგნოზირება და სწორი გათვლების წარმოება. უკვე არსებული შედეგების გათვლების და არა სამომავლოსი, ვინაიდან ამ მეცნიერებაში ჩვენ შეგვიძლია მხოლოდ ეკონომიკური მოვლენების განვითარების პროგნოზი ვიწინასწარმეტყველოთ და არა ციფრობრივ მაჩვენებლებში მოცემული შედეგი.

ამ დაშვებიდან გამომდინარე, შეგვიძლია თუ არა დავუბრუნდეთ იმის მტკიცებას, რომ ეკონომიკური მეცნიერება კრიზისშია? რა თქმა უნდა – არა. არარსებობს მეცნიერების კრიზისი. არსებობს გაცხადებული თეორიების პრაქტიკაში გადატანისას ცოცხალი ორგანიზმის – ეკონომიკის რეაგირების გარკვეული მოულოდნელი შედეგები, რომლებსაც, როგორც ზემოთ ვახსენეთ, ვერცერთი სტატისტიკური ცხრილი ვერ ასახავს ზუსტ გამოსახულებაში. ზუსტად ეს მოულოდნელი შედეგები იგულისხმება იმ გამონაკლისებში, რომლებიც სტატისტიკურ გათვლებში ხშირად უგულებელყოფილია. თუმცა ეს არ გვაძლევს საფუძველს ვაცხადოთ, რომ მეცნიერება კრიზისშია და ვეძიოთ ამ კრიზისიდან გამოსვლის გზები. ორივე შემთხვევაში გამოსავალი ერთია: მუშაობა, დაკვირვება, კვლევა და ისევ და ისევ გათვლა. გათვლა წინასწარ, პროგნოზირება და შემდგომ უკვე რეალურ შედეგთან შედარება სამომავლო შეცდომების გასაანალიზებლად და თავიდან ასაცილებლად.

ეკონომიკა ითხოვს ციფრებს, სიზუსტეს, ბალანსს, გლობალურ გამჭვირვალობას, მაგრამ სამწუხაროდ, დღევანდელ მსოფლიო ეკონომიკაში არსებობს გაცხადებული გარკვეული ორმაგი სტანდარტი, სადაც დაშვებულია ანონიმური პირის (ან პირების) მიერ ახალი პროდუქტის (გლობალური პროექტის) – კრიპტოვალუტის შექმნა და ეს პროდუქტი პრაქტიკულად არ ექვემდებარება მსოფლიოს სტანდარტების შესაბამისად აღიარებულ რეგულაციებს. ამავდროულად პარალელურ რეჟიმში კი ყველა ქვეყანა ვალდებულია, არეგულიროს სახელმწიფო ვალუტა და მასთან დაკავშირებული ოპერაციები. რა თქმა უნდა, სახეზეა ორმაგი სტანდარტი, რომელიც ჯერ ისევ

გაურკვეველია, ვის სასარგებლოდ მუშაობს და იმუშავებს სამომავლოდ.

## დასკვნა

ეკონომიკური მეცნიერების კრიზისის აღიარება იქნებოდა დასაშვები, თუ უშუალოდ ეკონომიკური პროცესები განიცდიდნენ დაკნინებას და სტაგნაციას. შეუძლებელია საუბარი, რომ 2008 წლიდან მოყოლებული გლობალური კრიზისის პირობებში ეკონომიკური მეცნიერება კრიზისულ მდგომარეობაშია. თუ გადავხედავთ ქართველი ეკონომისტების მოღვაწეობას, ნათლად დავინახავთ, რომ მეცნიერული მუშაობა არ დაკნინებულა, პირიქით, კრიზისმა ხელი შეუწყო ბიძგებს, გაუმჯობესებულიყო მუშაობა მისი შესწავლის კუთხით და ყველა სფერო მობილიზებულია წინააღმდეგობის გასაწევად. ეკონომიკა ხომ მხოლოდ აბსტრაქტულ სიბრტყეში არ არსებობს, ეკონომიკა სხვადასხვა დარგების ეკლექტიკური ერთიანობაა, რომელიც ზუსტად საზოგადოების სიმყარისთვის შეისწავლის გლობალურ სამყაროს და მიმართულია, ჩამოაყალიბოს სრულყოფილი და მდგრადი მოდელი.

2018 წელს უდიდეს მოაზროვნეს, კარლ მარქსს შეუსრულდა 100 წელი. შეგვიძლია გავიზიაროთ მისი მოსაზრებები კრიზისების თაობაზე და დავეთანხმოთ, რომ კრიზისები ციკლურ ხასიათს ატარებს და ამრიგად, განმეორებადი ხასიათისაა. რაც არ ეწინააღმდეგება ზემოთ გამოთქმულ ვერსიას კრიზისების უჩვეულო ბუნებრივ მახასიათებელთან. კრიზისის პერიოდი ხელს უწყობს ახალი აღმავალი პერიოდის გენერირებას და წარმოების ზრდას. რაც შესაბამისად კვლავაც უბრუნდება ჭარბწარმოებას და კვლავ იმეორებს კრიზისს. მარქსისეული გამოსავალი რთული პერიოდიდან გულისხმობს მუშაობას და განვითარებას. ეს სხვა თანაბარ პირობებში გვაძლევს ჯანსაღი ეკონომიკის არსებობის საშუალებას.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. პაპავა ვ., ჭარაია ვ., (2017). *ინფლაციის მაჩვენებლის მოდიფიკაციები და მათი საქართველოსთვის გამოყენების მიზანშეწონილობა.* ექსპერტის აზრი N77.https://www.gfsis.org/files/library/opinion-papers/77-expert-opinion-eng.pdf
2. პაპავა ვ., (2017). *„ერთი სარტყელი – ერთი გზის ინიციატივა“ და საქართველო.* ექსპერტის აზრი N 93. https://www.gfsis.org/files/library/opinion-papers/93-expert-opinion-eng.pdf
3. პაპავა ვ.,(2009). *საქართველოს ეკონომიკა: შეცდომები, საფრთხეები, მათი დაძლევის გზები. 2008 წლის კრიზისი საქართველოში: წინაპირობა, რეალობა, პერსპექტივა.* თბილისი: დამოუკიდებელ ექსპერტთა კლუბი, http://www.papava.info/publications/krizisi-2008-geo.pdf
4. ჭარაია ვ., (2017). *საქართველოსა და ჩინეთს შორის სავაჭრო და საინვესტიციო ურთიერთობები.* ექსპერტის აზრი N94. https://www.gfsis.org/files/library/opinion-papers/94-expert-opinion-eng.pdf>
5. Paul Krugman (2011). Inflation and Economic Hooliganism. *New York Times Magazine,* May,11. https://www.nytimes.com/2011/05/15/magazine/paul-krugman-how-the-financial-crisis-was-wasted.html>
6. Office of the United States Trade Representative; Executive office of the President. U.S.-China Trade Facts. https://ustr.gov/countries-regions/china-mongolia-taiwan/peoples-republic-china
7. Cryptocurrency marketcap: https://www.ccn.com/marketcap/
8. Edmund L. Andrews & Eric Dash (March 23, 2009). *"U.S. Expands Plan to Buy Banks' Troubled Assets".* New York Times http://www.nytimes.com/2009/03/24/business/economy/24bailout.html?_r=2&adxnnl-=1&adxnnlx=1244664011-lgbvYL+QOw9VQsKrjV68kQ
9. Asma Salman and Muthanna G. Abdul Razzaq (January, 17, 2018); *Bitcoin and the World of digital Currencies.* https://www.researchgate.net/publication/322553917
10. Vance Barse D.,(March, 6, 2018); *Remembering 2008: Portfolio Considerations for Volatile Markets. Executive Forums.* https://www.executiveforums.com/single-post/2018/03/05/Remembering-2008-Portfolio-Considerations-for-Volatile-Markets
11. Socialist voice (1983) *Karl Marx and the World Crisis.* No. 19. New York. Published by the League for the Revolutionary Party.

# ECONOMIC SCIENCE CRISIS AS A REFLECTION OF THE WORLD ECONOMIC CRISIS. AKNOWLEDGMENT AND APPROACHES

**MEDEA SHAPATAVA**
PhD student,
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
magdamedea@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.013

**KEYWORDS:** GLOBAL ECONOMIC CRISIS, ECONOMIC SCIENCE, CRYPTOCURRENCY, POINT OF VIEW

**SUMMARY**

Contemporary world admits and analyses the destroying results and consequences of the largest-ever bankruptsy of the Lehman Brothers Investment bank which lead to the mortgage crisis and turned into the global one. The recession continues up to present, i.e. almost for ten years.

Leading economists forecast the further negative issues and confess that the economic figures would never go back to the ones we had back ten years ago. The extreme points of consideration the recession and the crisis issues are in contradiction with the economic theory which predicts further recession though may never provide consistent and exact figures and dates. The reflection of the crisis onto the economic theory and science may provide further materials for discussions and arguments against existence of the crisis, as the global economy development never interrupted. Moreover, the world faced the birth of an absolutely new and enigmatic product on the market – cryptocurrency. The question is: would the cryptocurrency bring the relief in terms of recession or would it lead to a new default of the market? The economic science estimates the pros and cons of the existing risks and market threats and hopefully will play its substantial role in eliminating them.

# ემპირიული ეკონომიკა და ეკონომეტრიკის განვითარება*

**ნინო მიქიაშვილი**
ეკონომიკის დოქტორი,
ასოცირებული პროფესორი,
ივანე ჯავახიშვილის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
nino.mikiashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.014

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომეტრიკა, თანამედროვე ეკონომეტრიკა, ემპირიული ეკონომიკა, ეკონომეტრიკის ისტორია

## შესავალი

თანამედროვე ეკონომიკური ანალიზი და პროგნოზირება წარმოუდგენელია ეკონომეტრიკის გარეშე. ეკონომეტრიკული მეთოდები და მოდელები იყენებს რა ძლიერ ეკონომიკურ-მათემატიკურ ინსტრუმენტებს, სწავლობს ეკონომიკისა და ბიზნესის პრობლემატიკას. კიდევ მეტად აქტუალური ხდება სრული და სარწმუნო სტატისტიკური შედეგების (დასკვნების) დროულად ფლობა, რაც ეკონომეტრიკული მეთოდებისა და მოდელების გამოყენებას გულისხმობს.

ტრადიციული ეკონომეტრიკული ანალიზი კლასიკურ მეთოდებს ეყრდნობა. ისინი ეკონომეტრიკული მეცნიერების ბაზისს წარმოადგენენ და საფუძველს უქმნიან თანამედროვე ეკონომეტრიკას, რომელიც ეკონომიკური თვალთახედვით ახალი მიდგომების დამუშავებას ცდილობს. ერთიანი ეკონომერტიკული თეორიის შენარჩუნება ვერ ხერხდება. ტრადიციული ეკონომეტრიკული ანალიზი უკვე ბაზისის როლს ასრულებს, რომელზეც უნდა დაშენდეს რეალური ეკონომიკის მეტი სისავსით აღმწერი ახალი მეთოდები. ისინი კონკრეტული დარგების (მიმართულებების) კვლევის სპეციფიკის გათვალისწინებით მუშავდება, რითიც ეკონომეტრიკის არეალი მნიშვნელოვნად ფართოვდება.ე.ი. ირღვევა წინა საუკუნეში არსებული ერთიანი ეკონომეტრიკული თეორია. კონკრეტულ დარგებსა და მიმართულებებს გარკვეულწილად განსხვავებული მეთოდები და მოდელები სჭირდება, ამიტომაც მათი სპეციალიზაცია გარდაუვალი გახდა. შესაბამისად, პრაქტიკულად შეუძლებელია ყველა მიმართულებით ეკონომეტრიკული მეთოდების სრულყოფილი ცოდნა.

დროული, სანდო და სარწმუნო ეკონომიკურ-სტატისტიკური დასკვნებია მხოლოდ ღირებული. სარწმუნო, სანდო, მაგრამ დროში აცდენილი შედეგი მხოლოდ თეორიული მნიშვნელობის შეიძლება იყოს და მას პრაქტიკული გამოყენება ვერ ექნება, დროული შედეგების მიღება კი ეკონომეტრიკის საშუალებით ხორციელდება.

## ეკონომეტრიკის განმარტება

ეკონომეტრიკის განმარტებასთან მიმართებაში კვლავ არ არის ერთიანი პოზიცია, სიტყვასიტყვით იგი „ეკონომიკის გაზომვას" ნიშნავს. ეკონომეტრიკის ფუძემდებლად მიჩნეული რაგრან ფრიშის მიერ მოცემული განმარტებით: *„სამი ამოსავალი წერტილიდან – სტატისტიკა, ეკონომიკური თეორია და მათემატიკა – ნებისმიერი აუცილებელი, მაგრამ არასაკმარისი პირობაა თანამედროვე ეკონომიკურ ცხოვრებაში რაოდენობრივი თანაფარდობების გაგებისთვის. ეს სამივე მდგენელის ერთიანობაა და ეს ერთიანობა წარმოქმნის ეკონომეტრიკას"* (Frish, 1933, გვ.2). ქართულ ენაზე გამოცემული „ეკონომეტრიკის" ორიგინალურ სახელმძღვანელოს (ანანიაშვილი, 2012, გვ.9) მიხედვით: *„ეკონომეტრიკა... დისციპლინაა, რომელიც ცდილობს სტატისტიკური მეთოდებით დაადგინოს რაოდენობრივი კავშირურთიერთობები ეკონომიკურ ცვლადებს შორის"*. მსოფლიოში პოპულარული სახელმძღვანელოს (ვულდრიჯი, 2016, გვ.1) მიხედვით: *„ეკონომეტრიკა ეკონომიკური კავშირების შეფასების, ეკონომიკური თეორიის ტესტირების, სახელმწიფო და ბიზნეს-პოლიტიკის შეფასებისა და რეალიზაციის სტატისტიკური მეთოდების დამუშავებას ეფუძნება. ეკონომეტრიკა ყველაზე ხშირად ისეთი მნიშვნელოვანი მაკროეკონომიკური ცვლადების პროგნოზირებისთვის გამოიყენება, როგორიცაა საპროცენტო განაკვეთი, ინფლაციის დონე და მთლიანი შიგა პროდუქტი."*

დ. გუჯარატს ეკონომეტრიკის საბაზო კურსის (Gujarati, 2004, გვ.1-2) დასაწყისშივე ეკონომეტრიკის რამდენიმე განმარტება მოჰყავს: *„ეკონომეტრიკა, როგორც ეკონომიკის როლზე განსაზღვრულ შეხედულებათა სისტემა, მათემატიკური ეკონომიკის მიერ აგებული მოდელების ემპირიული მხარდაჭერისთვის მათემატიკურ სტატისტიკას იყენებს ეკონომიკური მონაცემების დასამუშავებლად და შედეგად იღებს რიცხვით სიდიდეებს"* (Tintner, 1968, გვ.74); *„ეკონომეტრიკა შეიძლება განისაზღვროს, როგორც ფაქტიური ეკონომიკური მოვლენების რაოდენობრივი ანალიზი, რომელიც შესაბამისი შედეგობრივი მეთოდების საშუალებით ერთდროულად დაფუძნებულია თეორიისა და დაკვირვებების*

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

*განვითარებაზე"* (Samuelson, და სხვ., 1954, გვ.141-146); *„ეკონომეტრიკა შეიძლება განისაზღვროს როგორც სოციალური მეცნიერება, რომელშიც ეკონომიკური თეორიის, მათემატიკისა და სტატისტიკური დასკვნების გამოყენება ხდება ეკონომიკური ანალიზის დროს"* (Goldberger, 1964, გვ.1); „ეკონომეტრიკა ეკონომიკური კანონზომიერებების ემპირიულად განსაზღვრას ახორციელებს" (Theil,1971, გვ.1); *„ეკონომეტრიკის ხელოვნება ისაა, რომ მოიძიოს კონკრეტული და რეალური ვარაუდები მონაცემების დამუშავების დროს"* (Malinvaud, 1966, გვ.514) და სხვ.

გერჰარდ ტინტნერის ადრეული სტატია (Tintner, 1953, გვ.31-40) საერთოდ ეკონომეტრიკის განსაზღვრებას ეძღვნება. იგი აგებულია შვიდ ძირითად პუნქტზე: (1) ეკონომეტრიკა არის მეთოდი, რომელიც ეკონომიკური პრობლემების შესწავლისას აღწევს მნიშვნელოვან შედეგებს, (2) გასული საუკუნის 40-იანი წლებისდროინდელი ეკონომიკის განმარტებისას ყურადღება გამახვილებულია ორ ავტორზე. რობინსის (Robbins, 1949, გვ.16) მიხედვით, ეკონომიკა არის მეცნიერება ადამიანთა ქცევის შესახებ, ხოლო ლანგეს (Lange, 1945, გვ.19) მიხედვით, ეკონომიკა არის ადამიანთა საზოგადოებაში შეზღუდული რესურსების ადმინისტრირება. (3) ეკონომეტრიკის ადრეულ წინამორბედად შეიძლება მივიჩნიოთ გრეგორი კინგი (Schumpeter, 1933, გვ.7), ასევე პოლიტიკური არითმეტიკა (Rees, 1931, გვ.104). (4) ეკონომეტრიკის რაოდენობრივი ბუნება (არსი) ხშირად ხაზგასმულია, თუმცა საეჭვოა, რომ ეკონომეტრიკა რაოდენობრივი ეკონომიკის ტოლფასი იყოს. (5) ეკონომეტრიკა ნეოლოგიზმია, ორი ბერძნული სიტყვის, „oikonomia"-სა (ადმინისტრირება, ეკონომია) და „metron"-ს (გაზომვა) ნაერთი (Chait, 1949, გვ.46). (6) ეკონომეტრიკოსთა გარკვეული ჯგუფის აზრით ხაზგასმულია ეკონომეტრიკული მეთოდებით გაზომვის მნიშვნელობა. (7) ეკონომეტრიკა არ არის არც ეკონომიკური სტატისტიკა, არც მათემატიკური სტატისტიკა და არც მათემატიკური ეკონომიკა. რაგრან ფრიშის გარდა, ამ უკანასკნელი მოსაზრების დასასაბუთებლად შეიძლება გამოვიყენოთ ვასილი ლეონტიევის ავტორიტეტი (Leontief, 1948, გვ.388-411). სწორედ მსგავსი მოსაზრებები და შეხედულებებია თანამედროვე ეკონომეტრიკის საწყისი თუ საფუძველი.

## ეკონომეტრიკული კვლევების განვითარება

ეკონომეტრიკის განვითარების პირველ ეტაპზე უპირატესი შესწავლის ობიექტი იყო სამომხმარებლო მოდელები. რაც შეეხება წარმოების მხარეს, მის შემთხვევაში ეკონომეტრიკული ანალიზი იკვლევდა წარმოებრივ, ღირებულებით და დანახარჯების ფუნქციებს. წარმოებრივი ფუნქციის ყველაზე ადრეული ეკონომეტრიკული ანალიზი ამოწმებდა თეორიას იმის შესახებ, რომ შრომისა და კაპიტალის კომპენსირება ხდებოდა მათი ზღვრული მწარმოებლურობის შესაბამისად. უფრო მოგვიანებითი ანალიზი აჩვენებს, რომ ფასებით კორექტირებული ხელფასის დონე დაკავშირებული იყო შრომის მწარმოებლურობასთან. ეკონომეტრიკულმა ანალიზმა უარყო დანახარჯების თეორიის რამდენიმე ვარაუდი, კორექტივები შეიტანა ღირებულებითი ფუნქციების შედეგების შეფასებაში, საკმაო სირთულეები წარმოიშვა გარე (ტემპერატურა, ნალექების რაოდენობა, ეპიდემია და სხვ.) და ენდოგენური (ფასებისა და დანახარჯების ცვლილება) ფაქტორების გამიჯვნისას.

1930-იანი წლებიდან მაკროეკონომიკური თეორიისა და ეროვნულ ანგარიშთა სისტემის განვითარებამ ანალიზისა და პროგნოზირების ახალი პერსპექტივები გააჩინა. ეპოქალური წიგნის „დასაქმების, პროცენტისა და ფულის ზოგადი თეორიის" (Keynse, 1936) გამოქვეყნებისთანავე გაჩნდა აუცილებლობა, მოეხდინათ კეინზის შეხედულებების მათემატიკური ფორმალიზაცია. მიუხედავად იმისა, რომ თავად ჯ. კეინზმა მათემატიკა კარგად იცოდა, ფორმულებისა და გეომეტრიული ინტერპრეტაციის გარეშე დაწერა თავისი ნაშრომი. კეინზის შეხედულებების ფორმალიზებას არაერთი ნაშრომი მიეძღვნა, რომელთაგან აღსანიშნაია ჯონ ჰიქსის (Hicks, 1937, გვ.147-159) შრომები. გარკვეული გამარტივებების ხარჯზე მათ შექმნეს მოდელი, რომელიც კეინზის თეორიის შემდგომი სრულყოფის საშუალებას იძლეოდა. მაკროეკონომიკური მოდელირება მაკროეკონომეტრიკული მოდელების აგებისა და ანალიზის მიმართულებით განვითარდა. ამერიკის შეერთებული შტატების პირველი მაკროეკონომეტრიკული მოდელი პენსილვანიის უნივერსიტეტში ლორენს კლეინმა 1950-იან წლებში შეიმუშავა. 1960-იან წლებში ფ. მოდილიანის ხელმძღვანელობით MPS (MIT_Penn_SSRC) მოდელი შეიმუშავდა მასაჩუსეტსის ტექნოლოგიურგი უნივერსიტეტის, პენსილვანიის შტატის უნივერსიტეტისა და სოციალურ მეცნიერებათა კვლევითი საბჭოს მონაწილეობით. მეორე მსოფლიო ომის შემდეგ შემუშავებულ მოდელებს შორის აღსანიშნავია ამერიკის შეერთებულ შტატებში შექმნილი ლ. კლეინისა და ა. გოლდბერგერის მოდელი, რომელიც სხვა მაკროეკონომიკური მოდელების წინამორბედი გახდა. იგი ყოველწლიური მონაცემების საფუძველზე აიგო და „მიჩიგანის მოდელის" სახელწოდებითაა ცნობილი. შემდგომი თაობის ყოველკვარტალური მონაცემებით აგებული მოდელები საშუალებას იძლეოდნენ ეკონომიკის მოკლევადიანი პერიოდის ანალიზს და უკეთ აფასებდნენ სხვადასხვა ცვლადებს შორის ჩამორჩენას.

1970-იანი წლებიდან ეკონომეტრიკულ მეთოდებს სულ უფრო მეტად იყენებს მიკროეკონომიკა ეკონომიკური სუბიექტების ქცევის აღსაწერად. ფინანსურ სფეროში 1980-იანი წლებიდან განსაკუთრებით დიდი გაქანებით დაიწყო ეკონომეტრიკული მოდელებითა და მეთოდებით ეკონომიკური ანალიზი. ოცდამეერთე საუკუნისთვის უკვე აღარ დარჩა

ეკონომიკის დარგი, სადაც ემპირიულ დონეზე ეკონომეტრიკა არ გამოიყენებოდეს. თუმცა თანამედროვე გამოწვევები მეტ მოთხოვნებს უყენებს ეკონომიკურ ანალიზს და მხოლოდ რეგრესიული მოდელების საშუალებით მიღებული შედეგების ინტერპრეტაცია საკმარისი აღარაა. თანამედროვე კვლევის ჩატარებისთვის ეკონომეტრიკული ინსტრუმენტების არეალის გაფართოება აუცილებელი საჭიროებაა. ეკონომიკური თეორია ცდილობს გაუთვალისწინებელი ფაქტორების, განუზღვრელობის მეტად გათვალისწინებას და ცხადია, თანამედროვე ეკონომეტრიკული მეთოდებიც შესაბამის აქცენტებს აკეთებს. თანდათან პოპულარობით სარგებლობს ისეთი მოდელები, რომლებიც მეტად ასახავენ და ითვალისწინებენ გაზომვისა და ოპტიმიზაციის შეცდომებს, მოულოდნელ მოვლენებსა თუ ქცევებს.

ეკონომეტრიკული მოდელების ერთობლიობიდან აღსანიშნავია რამდენიმე მათგანი. კერძოდ: დროითი მწკრივების მოდელები. ის, ჩვეულებრივ, არ ეყრდნობა რომელიმე ეკონომიკურ თეორიას და უპირატესად საპროგნოზო მიზნებისთვის აიგება შესაბამისი განუზღვრელობის პირობებში. დროითი მწკრივის მონაცემთა სიმრავლე დროის განსაზღვრული პერიოდისთვის ერთ ან რამდენიმე ცვლადზე დაკვირვებისგან მიიღება;

მოდელების სხვა ტიპი ასახავს ეკონომიკურ სიდიდეებს შორის კავშირს დროის რამდენიმე მომენტისთვის, ანუ მისი საშუალებით შეიძლება დადგინდეს დროის ცვლილებასთან ერთად როგორ ირხევა ესა თუ ის ეკონომიკური სიდიდე სხვა მაჩვენებელთან (მაჩვენებლებთან) მიმართებაში. ისინი ჯვარედინი მონაცემების მიხედვით მოქმედ ეკონომიკურ პროცესებზე იძლევიან წარმოდგენას.

მოდელების სხვა ტიპი აღწერს სხვადასხვა ცვლადს შორის კავშირს, რომლებიც განსხვავებული ეკონომიკური სუბიექტებისთვის (შინამეურნეობები, ფირმები და სხვ.) გაზომილია დროის მოცემული მომენტებისთვის, რათა აიხსნას შესასწავლი სუბიექტების განსხვავებული ქცევა და თავისებურებანი. ამ შემთხვევაში გაერთიანებული ჯვარედინი მონაცემები გამოიყენება, ანუ შერჩევის გაზრდის მიზნით სხვადასხვა წლის ჯვარედინი მონაცემები ერთიანდება.

მოდელების კიდევ ერთი ტიპი წინა ტიპის მოდელების ნიშან-თვისებებით ხასიათდება და მოიცავს უფრო ხანგრძლივ რამდენიმე (მინიმუმ ორი) დროით პერიოდს. დროის მოცემული პერიოდების განმავლობაში ერთსა და იმავე ჯვარედინ ერთეულებზე რამდენჯერმე ხდება დაკვირვება. მსგავსი მონაცემები პანელური მონაცემების სახელითაა ცნობილი. მსგავსი მოდელები გამოიყენება ინდივიდუალურ დონეზე პოლიტიკის ცვლილების ანალიზისთვის იმ დაშვებით, რომ მოდელის სტრუქტურა უცვლელი დარჩება უახლოეს მომავალში.

ეკონომეტრიკის, როგორც გამოყენებითი მეცნიერების ამოცანაა, განსაზღვროს და რაოდენობრივად შეაფასოს ეკონომეტრიკული მეთოდებით არსებული ან მოსალოდნელი ურთიერთკავშირები. მეთოდები თანდათან რთულდება (მაგალითად, პანელური მონაცემების რთული მეთოდები, ინსტრუმენტული ცვლადების შემცველი მოდელები (ვულდრიჯი, 2016, გვ.361-528), ენდოგენურობის გათვალისწინება, მაქსიმალური შეფასებისა და სპეციფიკაციის განმსაზღვრელი მეთოდები (Verbeek, 2004, გვ.121-251) და სხვ.)

ეკონომეტრიკის თანამედროვე მეთოდების მრავალფეროვნების მიუხედავად, ეკონომიკური მოდელირების სრულყოფას მაინც დიდი რეზერვი აქვს. რეალური პროცესების გასაანალიზებლად სტატისტიკისა და მათემატიკის მეტად დახვეწილი მეთოდებია საჭირო. ანალიზისა და პროგნოზის ზოგიერთი დღემდე გადაუჭრელი პრობლემა კატეგორიული მსჯელობის საბაბსაც იძლევა და ეკონომეტრიკის, როგორც შემეცნების ინსტრუმენტის ადეკვატურობას ეჭვქვეშ აყენებს (Syll, 2018, გვ.2-4). ახალი მეთოდების ძიება და არსებულის სრულყოფა რთული, მაგრამ აუცილებლად შესასრულებელი სამუშაოა. თუმცა აქვე უნდა აღინიშნოს, რომ სრულყოფილი ეკონომიკური თეორიები არ არსებობს და შესაბამისად, იდეალური ეკონომეტრიკული ანალიზიც ვერ იარსებებს.

## დასკვნები

ეკონომიკის თეორიის განვითარება თანდათან უფრო მჭიდროდ უკავშირდება გამოყენებით ეკონომეტრიკას, რადგან თეორიული შეხედულებების დადასტურების, კორექტირებისა და უარყოფის პროცესი დასაბუთებული დასკვნების გარეშე ვარაუდის დონეზე დარჩება. მსგავსი დასკვნები ექსპერიმენტული მონაცემების, დიდი და ერთგვაროვანი ნიმუშის უქონლობის გამო, ვერ მიიღება, ამიტომაც ეკონომეტრიკული მეთოდები შეუცვლელი ხდება.

სასურველია ეკონომიკური თეორია მეტად ინტერესდებოდეს ეკონომეტრიკის პრობლემატიკით იმისათვის, რომ გამოყენებითი მოდელების კლასი გაფართოვდეს და მოდელების იდენტიფიკაცია-ვერიფიკაცია გაუმჯობესდეს.

ეკონომეტრიკოსებზე მოთხოვნა უნდა იყოს სახელმწიფო დაწესებულებების, პოლიტიკოსების, ფირმების, კვლევითი ორგანიზაციებისა და უნივერსიტეტების მხრიდან, რათა მმართველობითი გადაწყვეტილებების საფუძველი მეცნიერულად დასაბუთდეს.

ეკონომეტრიკის ისტორიული კონტექსტი ეკონომიკის ყველა დარგში მისი გამოყენების აუცილებლობას ადასტურებს.

თანამედროვე ტექნიკური და პროგრამული საშუალებების განვითარება სულ უფრო მეტ შესაძლებლობებს უქმნის ეკონომეტრიკას, როგორც მეცნიერებას, რომ მანაც მოახდინოს მეთოდური და მეთოდოლოგიური სახის ცვლილებები.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. ანანიაშვილი, ი. (2012). ეკონომეტრიკა. თბილისი, „მერიდიანი“.
2. ვულდრიჯი ჯ. (2016). შესავალი ეკონომეტრიკაში. თბილისი, „თსუ–ს გამომცემლობა“.
3. Frisch, R., (1933).Editorial.Econometrica, Vol.1, January, pp.1-4.
4. Goldberger, A.S. (1964). Econometric Theory, New York, “John Wile&Sons”, p.1.
5. Gujarati, D. N. (2004). Basic Econometrics. 4th Edition. The McGraw–Hill Companies. p.1-2.
6. Haavelmo, T., (1944). The Probability Approach in Econometrics, Econometrika, Vol. 12 Supplement, 1944, 118 pp.
7. Hicks, J. (1937). Mr. Keynes and the classics: A suggested interpretation. Econometrica, 5, pp.147–159.
8. Hong, Y. (2006). Lecture Notes on Advanced Econometrics. Cornell University. https://pdfs.semanticscholar.org/6b44/bd562901313b438f5e7160de24b4601cc187.pdf
9. Keuzenkamp, H.A. (2004). Probability, econometrics and truth: the methodology of econometrics. Probability, econometrics and truth: the methodology of econometrics. Cambridge University Press. http://ebooks.bharathuniv.ac.in/gdlc1/gdlc4/Arts_and_Science_Books/commerce/economics/Economics/Econometrics/Books/Probability%20Econometrics%20and%20Truth.pdf
10. Keynse J.M., (1936). The General Theory of Employment, Interest and Money. http://cas2.umkc.edu/economics/people/facultypages/kregel/courses/econ645/winter2011/generaltheory.pdf
11. Lange, O., (1945). The Scope and Method of Economics. Review of Economic Studies, Vol. 13, pp.19-32.
12. Leontief, W. (1948). Econometrics, A Survey of Contemporary Economics, H. S. Ellis, editor, Philadelphia,“The Blakiston Co.”, pp.388-411.
13. Malinvaud, E. (1966). Statistical Methods of Econometrics. Rand McNally, Chicago, p.514.
14. Rees, J. F., (1931). “Sir William Petty” Encyclopedia of the Social Sciences, Vol.12, New York,“The Macmillan Co.”, pp.104-105.
15. Robbins, L. C. (1949). An Essay on the Nature and Significance of Economic Science, 2nd ed., London,“Macmillan Co.”, 160 pp.
16. Samuelson, P.A., Koopmans,T.C., and Stone, J.R.N. (1954). Report of the Evaluative Committeefor Econometrica. Econometrica, vol.22, no.2, April, pp.141–146.
17. Syll, L. (2018). The main reason why almost all econometric models are wrong. WEA Commentaries 8(3), June. pp.5-10. http://www.worldeconomicsassociation.org/
18. Theil, H. (1971). Principles of Econometrics. New York, “John Wile&Sons”, 1971, p.1.
19. Tintner, G.Methodology of Mathematical Economics and Econometrics.Chicago, “The Universityof Chicago Press”, p.74.
20. Tintner, G. (1953). The Definition of Econometrics. Econometrica. Vol.21. No1. January, pp.31-40.
21. Verbeek, M. (2004). A Guide to Modern Econometrics. ERIM (Electronic) Books and Chapters. John Wiley&Sons, Chichester. Retrieved from: http://hdl.handle.net/1765/12611

# THE EMPIRICAL ECONOMICS AND DEVELOPMENT OF ECONOMETRICS

**NINO MIKIASHVILI**
Doctor of Economics,
Assosiate Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
nino.mikiashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.014

**KEYWORDS:** ECONOMETRICS, MODERN ECONOMETRICS, EMPIRICAL ECONOMICS, HISTORY OF ECONOMETRICS

**SUMMARY**

Modern economic analysis and prognosis are inconceivable without econometrics. The econometric methods and models, by using the powerful economic-mathematical instruments, study the problems of economics and business. For the last decades the society has needed to timely receive full and reliable statistical results (conclusions) what is undoubtedly possible by using econometric techniques.

Traditional econometric analysis uses classical methods. They form the basis of the science of econometrics and lay the foundation to modern econometrics, which, in an economic view, tries to develop new approaches. A single econometric theory has not survived since the old times. Gradually, the specific study methods for concrete branches (directions) are developed and contribute to a significant expansion of the area of econometrics. The work considers the stages of formation and development of econometrics, as of a science, and accent is made on the peculiarities and opportunities of modern econometrics.

# პარადიგმული კრიზისი და ინსტიტუციური ეკონომიკის „მეინსტრიმული“ პოტენციალი*

**ინგა ბალარჯიშვილი**
ეკონომიკის დოქტორი, ასოცირებული პროფესორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
Inga.balarjishvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.015

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი, ნეოკლასიკური მიმართულება, ინსტიტუციური ეკონომიკა, „მეინსტრიმული“ პოტენციალი, მეთოდოლოგიური პრობლემები

მეცნიერთა უმრავლესობის აზრით, XXI საუკუნის პირველმა მსოფლიო ეკონომიკურმა კრიზისმა გამოავლინა ეკონომიკური „მეინსტრიმის“ დამისი „ბირთვის“ – ეკონომიკური პარადიგმის კრიზისიც. ეს გამოვლინდა რეალური ეკონომიკური პროცესების პოზიტიური და ნორმატიული ანალიზის სისუსტეში, ანალიზის მოწყვეტაში სისტემის ინსტიტუციური თავისებურებებისგან, ეკონომიკური მოვლენების ზედმეტ ფორმალიზაციაში, რაციონალური ეკონომიკური ინდივიდის მეთოდოლოგიაში, რომელიც ამაქსიმიზებს თავის სარგებლიანობას. შეიძლება აღვნიშნოთ ნეოკლასიკური პარადიგმის სხვა დეფექტებიც – ფუნქციონალური და წონასწორული მიდგომის დომინირება მიზეზშედეგობრივის საზიანოდ, უწონასწორო ეკონომიკური განვითარების არადამაკმაყოფილებელი ანალიზი და სხვა. უახლოესი მსოფლიო ეკონომიკური კრიზისის მიზეზების ახსნისთვის ეკონომისტები, და სოციოლოგები სულ უფრო ხშირად იყენებენ განვითარების თანამედროვე ეტაპის ისეთ განსაზღვრებებს, როგორიცაა „პოსტცივილიზაცია“ (კ. ბოულდინგი), „სუპერინდუსტრიული საზოგადოება“ (ო. ტოფლერი), „ინფორმაციული საზოგადოება“ (რ. აირისი, დ. ბელი, ე. მასუდა), „პოსტკაპიტალისტური საზოგადოება“ (რ. დარენდორფი), „პარადიგმული ძვრა“ (კ. პერესი) და სხვა, მაგრამ მსგავსი „ტერმინოლოგიური თამაში“ არ იძლევა პასუხს კითხვაზე – საით უნდა წავიდეს ეკონომიკური მეცნიერება?

## რატომ ლიდერობს ნეოკლასიკა?

თეორიულ ეკონომიკაში ნეოკლასიკის ლიდერობის ერთ-ერთ მიზეზად შეიძლება დავასახელოთ მისი უნივერსალიზმი. ნეოკლასიკურ მიდგომას შეუძლია რაიმე აუცილებლად თქვას, პრაქტიკულად, ნებისმიერ პრობლემაზე. გერი ბეკერის (და მისი მიმდევრების) ძალისხმევით, რომელიც „ეკონომიკური იმპერიალიზმის“ ფუძემდებელი გახდა, ნეოკლასიკური მიდგომა გავრცელდა თვით რასობრივი დისკრიმინაციის, ოჯახის, ქორწინების და სხვა მრავალ პრობლემაზე და 1970-1980-იან წლებში მოახდინა მაკროეკონომიკის „კოლონიზაცია“, ანუ მოხდა ამ მიდგომის გავრცელება ობიექტთა ფართო წრეზე – ყველა ეს ობიექტი შეისწავლება ერთიანი თეორიული აპარატის მეშვეობით. ამგვარად, ნეოკლასიკურმა თეორიამ შესაძლებელი გახადა ეკონომიკური მეცნიერების თავისებური კონსოლიდაცია (აღსანიშნავია, რომ ნეოკლასიკის ლიდერობა უფრო მეტად შესამჩნევია ეკონომიკურ განათლებაში, ვიდრე ეკონომიკურ მეცნიერებაში. საქმე იმაშია, რომ ნეოკლასიკის სწავლება გაცილებით ადვილია, სახელმძღვანელოებში სირთულის დონის დოზირების მეშვეობით, მაშინ როცა რომელიმე სხვა მიმართულების, მაგალითად, ინსტიტუციონალიზმის სწავლება საკმაოდ რთულია: მას არა აქვს სირთულის დაბალი დონე. ინსტიტუციონალიზმის გასაგებად საჭიროა გარკვეული წარმოდგენის ქონა სხვადასხვა, მათ შორის, ინტერდისციპლინური ხასიათის პრობლემათა ფართო წრეზე. ვინაიდან უნივერსიტეტებში, ძირითადად, ისწავლება ნეოკლასიკური თეორია (და, ზოგჯერ, მხოლოდ ის), ეს მიდგომა იკვლავწარმოება მეცნიერულ კვლევებშიც.

## რაში ვლინდება კრიზისი?

შეიძლება გამოვყოთ ეკონომიკური მეცნიერების კრიზისის გამოვლენის რამდენიმე ასპექტი:

- ეკონომიკის თეორიის და ეკონომიკური განათლების მონოპოლიზაცია „ერთი ეკონომიკური დოქტრინის“ (ნეოკლასიკური მიმართულების) მიერ, რომელიც გახდა „მეინსტრიმი“ (დომინირებადი მიმდინარეობა). სტატიაში „რატომ არიან ჰარვარდის სტუდენტები გ. მენქიუს ლექციების წინააღმდეგ?“ – პროფ. ა. მოსკოვსკი აჩვენებს ნეოკლასიკის საგნობრივ და შინაარსობრივ „სიღარიბეს“, ძირითადი დებულებების აბსტრაქტულობას, გარღვევას თეორიასა და პრაქტიკას შორის, კვლევების დაშორებას რეალობისგან და *„მათემატიკის გამოყენებას ეკონომიკური ანალიზის ძირითად მეთოდოლოგიად“*(Московский, 2012,с.77). მეინსტრიმის მეთოდოლოგია სრულიად უუნაროა, ახსნას მეურნეობრიობის ფორმების მრავალფეროვნება, ისტორიული ალტერნატივების არსებობა, სოციოკულტურული ფაქტორების გავლენა;
- მეცნიერულ კვლევებს აქვს ფრაგმენტული, არაინტერდისციპლინური ხასიათი. ზოგიერთი მეცნიერის აზრით,

---

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

*„მოცემული ეფექტი დაკავშირებულია, უპირველეს ყოვლისა, სამეცნიერო საზოგადოებაში შედარებით წვრილი უჯრედების სიმრავლის ფორმირებასთან, რომლებიც ერთმანეთთან ნაკლებად კონტაქტირებენ და ზოგჯერ, უბრალოდ, ერთმანეთის იგნორირებას ახდენენ. ამგვარად, მეცნიერება ხდება საკმაოდ დაქსაქსული და მისი ნაწილები სუსტადაა დაკავშირებული ერთმანეთთან. სხვაგვარად რომ ვთქვათ, იკარგება მეცნიერების სისტემურობა“* (Балацкий, 2010, с. 14).

• მკვლევართა ნაწილის აზრით, დღეს მნიშვნელოვანია არა იმდენად მეცნიერული პლურალიზმი და დაქსაქსულ კონცეფციათა მრავალრიცხოვნობა, რამდენადაც მათი ორგანული ერთიანობა იმის გაგებაში, თუ საით მოძრაობს სისტემა, რა მიმართულებით ევოლუციონირდება იგი (Балацкий, 2010; Фролов, 2011). თეორიებში, უპირველეს ყოვლისა, საჭიროა ცვლილებებისა და განვითარების ძირითადი ვექტორის გამოყოფა, მეტი ყურადღება კონტექსტისადმი და კონკრეტული სიტუაციის თავისებურებებისადმი.

• ეკონომიკურ ცოდნაში დომინირებს მათემატიკური მეთოდები, რაც, თავის მხრივ, ნეოკლასიკის დომინირების შედეგია. ამიტომ *„მოდელების შედეგიანობა ზოგჯერ ძლიერაა დამოკიდებული დაშვებების თვით მცირე ვარიაციებზეც კი. ნეოკლასიკური ეკონომიკური კონსტრუქციების მათემატიკური „შეფუთვის“ მოხდენილობა და დამაჯერებლობა ოსტატურად ჩქმალავს მათ შინაარსობრივ ამორფულობას და პროგნოსტიკულ დისფუნქციას“* (Фролов, 2011, с. 17);

• მასები სოციალური სისტემის მხოლოდ პასიური ელემენტია და თავისთავად არაფერს წყვეტენ. *„ეკონომეტრიკა იჭერს კანონზომიერებებს დიდ, მაგრამ მეორეხარისხოვან ჯგუფებში და აბსტრაგირდება მცირე, მაგრამ გადამწყვეტი კოჰორტების განხილვისაგან“* (Балацкий, 2010, с. 28-29). ეკონომიკაში გამოყენებული თანამედროვე მათემატიკური აპარატი სრულიად არ ითვალისწინებს „მცირე ჯგუფების“ ეფექტს, რომელიც ნებისმიერი ევოლუციის მთავარი მამოძრავებელი ძალაა.

• შეინიშნება მეცნიერთა მეტისმეტი „გატაცება“ ეკონომიკური ზრდით. თუმცა, უკვე 1970-იანი წლებიდან მკვლევართა ნაწილი აღიარებდა, რომ ადამიანის ცხოვრების სტანდარტი არ ჯდება ტრადიციული ეკონომიკური მეცნიერების ჩარჩოებში და არის კომპონენეტები, რომელიც შეუძლებელია, იყიდო ფულით (მაგალითად, სოციალური გარემო, ოჯახური ფასეულობები და სხვ.). ხოლო მშპ-ის მაჩვენებელი უნდა შეივსოს სოციალური განვითარების და ადამიანის მიერ მისი გარემოს სუბიექტური აღქმის მაჩვენებლებით. ეკონომიკური ზრდის საკითხებით დაკავებული ეკონომისტების მხრიდან დამაკმაყოფილებელი ახსნა ვერ მიიღო როგორც სხვადასხვა ეკონომიკური სისტემების არსებობამ, ასევე განსხვავებებმა მათ ფუნქციონირებაში. (უნდა ითქვას, რომ გადაუწყვეტელია თვით ეკონომიკური ზრდის საკითხიც. 2004 წ. გამოცემულ წიგნში „ეკონომიკური ზრდის გამოცანა“ ე. ჰელპმანი იძულებული იყო ეღიარებინა, რომ *„ეკონომიკური ზრდის საიდუმლო ორას წელზე მეტია გაუხსნელი რჩება“* (Хелпман, 2011, с. 13). ნობელის პრემიის ლაურეატის ჯ. სტიგლიცის აზრით, უკანასკნელ წლებში მსოფლიო არაჯანსაღი ინტერესით აკვირდებოდა მშპ-ს ზრდას. ამ ერთადერთი ინდიკატორით შთანთქმამ გვაიძულა, მხედველობიდან გამოგვპარვოდა სხვა მნიშვნელოვანი ფაქტორები – როგორიცაა უმუშევრობის სოციალური ფასი და გარემოს დაბინძურების ზეგავლენა ერის ჯანმრთელობაზე (Стиглиц, 2009).

### ეკონომიკური მოდელები: გამარტივება თუ გართულება?

პროფესორ დ. როდრიკის აზრით, შესაძლოა, ყველაზე მნიშვნელოვანი ფაქტორი, რომელიც განსაზღვრავს წარმატების შანსებს ეკონომისტის პროფესიაში, არის ახალი მოდელის შექმნის უნარი ან უკვე არსებულის გამოყენება ახალ ემპირიულ მასალაზე. „გინდათ მძიმედ დაჭრათ ეკონომისტი? უთხარით მას: „თქვენ არა გაქვთ მოდელი“ (Родрик, 2015). ცნობილი ეკონომისტის, კ. ბოულდინგის აზრით, „მათემატიკა ეკონომიკურ მეცნიერებას სიმკაცრეს ანიჭებს. საუბედუროდ, ის მას უსიცოცხლოსაც ხდის“. კიდევ ერთი მოსაზრებით, „ეკონომიკური თეორიის 95% – ეს მხოლოდ ჯანსაღი აზრია, რომელსაც, სპეციალური ტერმინოლოგიის და მათემატიკის მეშვეობით, რთული სახე მისცეს (Chang 2014, p. 3). როგორც დ. როდრიკი ამბობს, „ეკონომისტები მათემატიკას იყენებენ არა იმიტომ, რომ ისინი ძალიან ჭკვიანები არიან, არამედ იმიტომ, რომ არასაკმარისად ჭკვიანები არიან“. მისი აზრით, ეკონომიკური მეცნიერება მათემატიკას იყენებს ორი მიზნისთვის: ჯერ ერთი, მათემატიკა გარანტიას იძლევა, რომ მოდელის ელემენტები – წანამძღვრები, ქცევის მექანიზმები და ძირითადი შედეგები – ფორმულირებულია ცხადად და გამჭვირვალედ. თუ მოდელი გამოხატულია მათემატიკური ფორმით, მისი არსი ყველასთვის ცხადი ხდება, ვისაც მისი წაკითხვა შეუძლია. მეორე, მათემატიკის ღირსება იმაშია, რომ ის უზრუნველყოფს მოდელის შინაგან თანმიმდევრულობას. მარტივად რომ ვთქვათ, იმის გარანტიას იძლევა, რომ დასკვნები გამომდინარეობს წანამძღვრებიდან. ამგვარად, მათემატიკის როლი ეკონომიკურ მოდელებში უაღრესად ინსტრუმენტულია. ეკონომიკური მეცნიერების ზოგიერთი წარმომადგენელი საერთოდ იშვიათად მიმართავდა მათემატიკას. კ. მარქსის, ჯ. მ. კეინზის ან ჯ. შუმპეტერის წვლილი გიგანტურია ეკონომიკურ მეცნიერებაში, მაგრამ მათი მოდელები ფორმულირებული იყო უპირატესად სიტყვიერი ფორმით. თ. შელინგმა, თანამედროვე თამაშთა თეორიის ერთ-ერთმა ფუძემდებელმა, ნობელის პრემია მიიღო ნაშრომისთვის, რომელშიც თითქმის არ იყო მათემატიკა (Schelling 1960; Schelling 1978). მან ინდივიდთა სტრატეგიული ურთიერთქმედების რთული მოდელები ახსნა მხოლოდ სიტყვიერად, მაგალითებით რეალური ცხოვრებიდან,

თუმცა მისმა შრომებმა მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა როგორც მეცნიერებაზე, ასევე ეკონომიკურ პოლიტიკაზე. ამავე დროს, მრავალი ეკონომისტი ივიწყებს მათემატიკის ინსტრუმენტულ ბუნებას. მაგალითად, მათემატიკური ეკონომიკა უფრო მეტად გამოყენებით მათემატიკას გვაგონებს, ვიდრე მეცნიერებას საზოგადოების შესახებ. ამ მიმართულების ერთ-ერთი ნაშრომის ანოტაცია ასე იწყება: „ჩვენ განვსაზღვრავთ მოლოდინთა ვალრასიანული წონასწორობის ახალ მახასიათებლებს, რომელიც ეფუძნება ვეტოს მექანიზმს სხვადასხვა ინფორმაციული ეკონომიკის პირობებში, აგენტთა სრული და საბოლოო სივრცით"...(?!) (Pesce, 2014). ერთ-ერთმა წამყვანმა ჟურნალმა – „Econometrica" – გარკვეულ მომენტში მორატორიუმი შემოიღო სოციალური არჩევანის თეორიაზე, ვინაიდან სტატიები ამ სფეროში იმდენად მათემატიკურად რთული გახდა, რომ დაკარგა კავშირი პოლიტიკურ ცხოვრებასთან (Elster, 2007, p. 461). ეს მაგალითები გვიჩვენებს, რომ სამყაროს გაგება შესაძლებელია მხოლოდ მისი გამარტივებით და არა გართულებით.

### რა განაპირობებს ინსტიტუციონალიზმის „მეინსტრიმულ" პოტენციალს?

ჯერ კიდევ უ. ჰამილტონი 1918 წ. თავის გამოსვლაში ამტკიცებდა, რომ ინსტიტუციონალიზმი წარმოადგენს პრაქტიკულად ერთადერთ თეორიას, რომელსაც შეუძლია გააერთიანოს ეკონომიკური მეცნიერება იმიტომ, რომ ის გვიჩვენებს, თუ როგორ შეეფარდებიან ეკონომიკური სისტემის ცალკეული ნაწილები მთლიანს (Блауг, 1994).

ინსტიტუციონალიზმის „მეინსტრიმული" პოტენციალი ვლინდება, უპირველეს ყოვლისა, მის მეთოდოლოგიურ ორიენტაციაში და პრაქტიკული გამოყენების შესაძლებლობაში, კერძოდ:

- განსხვავებით „მეინსტრიმისგან", ინსტიტუციურ ეკონომიკაში წარმოების ტექნოლოგია და ინდივიდუალური გემოვნება ენდოგენური ცვლადებია, იცვლება საზოგადოებრივ ურთიერთობებში ცვლილებებთან ერთად. მხოლოდ ბუნებრივი გარემო გამოდის ეგზოგენურ „ცვლადად" (Ходжсон, 2006);
- იმის გათვალისწინებით, რომ განუსაზღვრელობის მოსპობა შეუძლებელია, ინსტიტუციონალისტები აქცენტს აკეთებენ იმ საზღვრებზე, რომელშიც შესაძლებელია ფაქტობრივი მომავლის წინასწარმეტყველება, განსხვავებით წინასწარმეტყველებისგან „მოდელის კონტექსტში";
- ეკონომიკას განიხილავს როგორც ორგანულ, სისტემურ, ევოლუციონირებად „მთელს" და არა როგორც სტატიკურ მექანიზმს;
- ინსტიტუციონალისტები იცავენ მეთოდოლოგიურ კოლექტივიზმს ან წმინდა სახით, ან გამდიდრებულ და არაიდეოლოგიზირებულ მეთოდოლოგიურ ინდივიდუალიზმთან ერთად, მაგრამ არა ამ უკანასკნელს თავისთავად;
- ინსტიტუციონალიზმი აღიარებს რაციონალურობის შეზღუდვებს, როგორც მნიშვნელოვან ქცევით წანამძღვარს; აკრიტიკებს ოპტიმალური და წონასწორული გადაწყვეტილებების „ნეოკლასიკურ ძიებას", განსაკუთრებით ადამიანის ქცევის თანმიმდევრულობის და მიზანმიმართულობის თვალსაზრისით;
- ინსტიტუციონალიზმი იკვლევს ადაპტაციის და უწონასწორობის პროცესებს, სტაბილური წონასწორობის ფორმალური და ტექნიკური პირობების საპირისპიროდ;

უფრო კონკრეტულად შევჩერდებით ინსტიტუციონალიზმის რამდენიმე უპირატესობაზე:

- **ტექნოლოგიის ნაცვლად, აქცენტი საკუთრების უფლებებზე და ტრანსაქციურ ხარჯებზე.** ჯერ კიდევ 1968 წ. დაწერილ სტატიაში დ. ნორტმა (North, 1968) კ. მენარის და მ. შირლის სიტყვებით, *„ტექნოლოგია ტახტიდან ჩამოაგდო"* (Menardet al., 2011, p. 12). ნობელის ლექციაზე დ. ნორტი აღნიშნავდა: *„ნეოკლასიკური შედეგი ეფექტიანი ბაზრების სახით მიიღწევა მხოლოდ მაშინ, როდესაც ტრანსაქციის განხორციელება დანახარჯებს არ მოითხოვს. როდესაც გარიგების დადება მოითხოვს დანახარჯებს, მაშინ ინსტიტუტებს მნიშვნელობა აქვს"* (North, 1993);
- **იდეოლოგიის როლის აღიარება.** იდეოლოგიის, როგორც ეკონომიკური ისტორიის მსვლელობის განმსაზღვრელი ფაქტორის, აღიარება წინააღმდეგობაშია სამყაროს ნეოკლასიკურ ხედვასთან. თუ ადამიანი, ამ უკანასკნელის მიხედვით, საკუთარი კეთილდღეობის მაქსიმიზატორია, მაშინ, მისთვის დამახასიათებელი სახელმწიფოს ჰობსიანური მოდელი (როგორც ინდივიდუალური ქცევის შემზღუდავი წესების შემქმნელისა) არ იმუშავებს: ადამიანი, როგორც ეგოისტური მაქსიმიზატორი, დაარღვევს წესებს ყოველთვის, როცა ეს მისთვის ხელსაყრელი იქნება. სწორედ იდეოლოგია ზღუდავს ადამიანის ოპორტუნისტულ ქცევას, ის ეხმარება არსებული ვითარების გამართლებას და ამით ამცირებს დანახარჯებს იძულებაზე. იდეოლოგია არის პასუხისმგებელი კოლექტიურ მოქმედებებზეც, რომელიც შეუძლებელი იქნებოდა მის გარეშე ნეოკლასიკურ ეკონომიკაში აღწერილი „უბილეთო მგზავრის" ეფექტის გამო;
- **პარეტო-ოპტიმალურობის პრინციპის უარყოფა.** ნეოკლასიკური ტრადიციით, საზოგადოების მდგომარეობის შეფასებისთვის ფართოდ გამოიყენება ორი პრინციპი: ა) პარეტოს პრინციპი: თუ თითოეული ინდივიდი საზოგადოებაში უპირატესობას ანიჭებს განსაზღვრულ საზოგადოებრივ მდგომარეობას მეორესთან შედარებით, მაშინ პირველის არჩევა უნდა ჩაითვალოს საუკეთესოდ მთელი საზოგადოებისთვის. ბ) პირადი თავისუფლების აღიარება: არსებობს პირადი საკითხები, რომელთა მიმართაც ადამიანი თავისუფალი უნდა იყოს არჩევანის გაკეთებისას, და რაც უნდა აირჩიოს მან ამ საკითხების ფარგლებში, უნდა ჩაითვალოს, რომ მისი არჩევანი საუკეთესოა მთელი საზოგადოებისთვის, სხვა ადამიანების შეხედულებების მიუხედავად. ა. სენის

აზრით, ეს ორი პრინციპი წინააღმდეგობრივია. პარეტოს პრინციპი გულისხმობს, რომ თუ ერთზე მეტ ადამიანს ეძლევა იმის გარანტია, რომ მისი უპირატესობები განსაზღვრავენ საზოგადოებრივ უპირატესობებს, ალტერნატივათა თუნდაც ერთი წყვილისთვის (მნიშვნელობა არა აქვს, რამდენად „პირადი საქმეა" მისთვის ამ ალტერნატივებს შორის არჩევანი), მაშინ ინდივიდუალურ უპირატესობათა განსაზღვრული ნაკრებისას, ამან შეიძლება გამოიწვიოს წინააღმდეგობრივი ციკლი. ა. სენის აზრით, პარეტოს პრინციპი გადამწყვეტი ხმის მცირე გამოვლინებასაც კი ნამდვილ ეპიდემიად გადააქცევს და „გვაიძულებს გავიხსენოთ ანდაზა: *„მიეცი მას თითი და ის ხელსაც მოგაჭამს"* (Сен, 1976, с. 202);

- აქცენტი ძალაუფლების ფაქტორზე. ინსტიტუციონალისტები ეკონომიკას აღიქვამენ როგორც ძალაუფლების სისტემას. უორენ ჯ. სამუელსის აზრით, ძალაუფლების სტრუქტურა განსაზღვრავს, მაგალითად, იმას, თუ ვისი ინტერესები უნდა იქნეს გათვალისწინებული. პარეტო-ოპტიმალური გადაწყვეტილებები ყოველი მოცემული სტრუქტურისთვის სპეციფიკურია (Samuels,1979; Samuels, 1989). ეკონომიკა უფრო მეტია, ვიდრე ბაზარი. ხოლო ბაზარი ექვემდებარება ძალებს, რომლებიც მართავენ ინსტიტუტების ჩამოყალიბებას და შეცვლას. ამასთან, საქმე ეხება არა მარტო ეკონომიკურ, არამედ პოლიტიკურ ძალაუფლებასაც (Acemoglu et al., 2012, p. 80). მაშასადამე, ინსტიტუციონალიზმი სოციალური კონტროლის და სოციალურ ცვლილებათა თეორიაცაა. ძალაუფლების ფაქტორის არაღიარება ნეოკლასიკურ თეორიაში, ფაქტობრივად, ხელს უწყობს ძალაუფლების არსებული სტრუქტურის ლეგიტიმაციას.

## დასკვნითი შენიშვნები

ნეოკლასიკური „მეინსტრიმი" არც იმდენად მოქნილი და ღიაა „შევსებისთვის", რომ შესაძლებელი იყოს მისი უსასრულოდ ტრანსფორმირება (თანაც ისე, რომ შენარჩუნებულ იქნეს მისი „მკაცრი ბირთვი") ახალი წანამძღვრების შემოტანით, რომლებიც ხშირად ურთიერთგამომრიცხავია. ერთ-ერთი პრინციპი, რომელიც აუცილებელია დაექვემდებაროს კრიტიკულ შეფასებას – ეს არის მეთოდოლოგიური ინდივიდუალიზმი იმ შეზღუდვებთან კავშირში, რომლებიც აღმოცენდება ინდივიდების მოქმედების ჭეშმარიტი მოტივების ახსნისას, იმ რეალობის აღწერისას, რომელშიც თითქოსდა არსებობენ მხოლოდ ინდივიდები მათ შორის რაიმე ურთიერთკავშირის და მათ მიერ შექმნილი სტრუქტურებისგან დამოუკიდებლად; კრიზისის ერთ-ერთი მიზეზია დეტერმინიზმი, თავისი სხვადასხვა გამოვლინებით (მათემატიკური დეტერმინიზმი, რომელიც ახდენს სოციალურ-ეკონომიკური პროცესების ანალიზისადმი რაოდენობრივი მიდგომის აბსოლუტიზირებას; ტექნოლოგიური დეტერმინიზმი, რომელიც ტექნოლოგიას საზოგადოებრივი პროგრესის მთავარ ფაქტორად განიხილავს და სხვ.; ინსტიტუციონალიზმის „მეინსტრიმული" პოტენციალი განპირობებულია, უპირველეს ყოვლისა, მისი მეთოდოლოგიური ორიენტაციით და პრაქტიკული გამოყენების შესაძლებლობებით.

### გამოყენებული ლიტერატურა:


1. Acemoglu, D., Robinson, J.A. (2012). Why Nations Fail. The Origins of Power, Prosperity and Poverty.New York: Crown Business.
2. Chang, H.-J. (2014). Economics: The User Guide. London: Pelican Books.
3. Elster, J. (2007). Explaining Social Behavior: More Nuts and Bolts for the Social Sciences. Cambridge: Cambridge University Press.
4. Menard, C., Shirley, M. (2011). The Contribution of Douglass North to New Institutional Economics.https://halshs.archives-ouvertes.fr/file/index/docid/624297/filename/2011-Menard_Shirley_North_and_NIE--CUP.pdf).
5. North, D.C. (1981). Structure and Change in Economic History. NewYork–London.
6. North, D.C. (1968). Sources of Productivity Change in Ocean Shipping, 1600–1850. The Journal of Political Economy. Vol. 76, № 5.
7. North, D.C. (1993).Noble Prize Lecture. https://www.nobelprize.org/nobel_prizes/economic-sciences/laureates/1993/north-lecture.html
8. Pesce, M.(2014). The Veto Mechanism in Atomic Differential Information Economies. Journal of Mathematical Economics, vol. 53, pp. 33–45.
9. Samuels, W., Tool, M. (eds). (1989). The Economy as a System of Power. New Brunswick,NJ: Transaction Books.
10. Schelling, T. C. (1960) The Strategy of Conflict, Cambridge, MA: Harvard University Press.
11. Schelling, T. C. (1978) Micromotives and Macrobehavior, New York: W. W. Norton.
12. Балацкий, Е. (2010). Кризис социальных наук в свете развития рынков. Общество и экономика. № 5.
13. Блауг, М. (1994). Экономическая мысль в ретроспективе. — М.: Дело,720 с.
14. Московский, А. (2012). Почему студенты Гарварда против лекций Г. Менкью. Экономист. № 1.
15. Норт, Д. (1997). Институты, институциональные изменения и функционирование экономики. М.«НАЧАЛА».
16.Родрик, Д. (2015). Экономика решает: сила и слабость «мрачной науки». Экономическая социология. Т. 16. № 4.
17. Сен, А. К. (1976). Свобода, единогласие и права. http://www.seinstitute.ru/Files/veh4-1-6_Sen_p195-248.pdf
18. Стиглиц, Дж. (2009).нездоровый интерес к динамике ВВП привел к кризису. http://www.vedomosti.ru/finance/news/2009/09/23/844148.
19. Фролов, Д. (2011). Теория кризисов после кризиса: технологии versus институты. Вопросы экономики. № 7.
20. Хелпман, Э. (2011).Загадка экономического роста. Пер. с англ. М.: Изд. Института Гайдара,- 240 с.
21. Ходжсон, Дж. (2006). Эволюционная и институциональная экономика как новый «мэйнстрим›? Экономическийвестник Ростовского государственного университета. Т. 6. №2.
22. Ходжсон, Дж. (2003). Экономическая теория и институты. — М.: Дело. 464 с.

# THE PARADIGMATIC CRISIS AND THE "MAINSTREAM" POTENTIAL OF THE INSTITUTIONAL ECONOMICS

**INGA BALARJISHVILI**
Doctor of Economics, Associated Professor,
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
E-mail: Inga.balarjishvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.015

**KEYWORDS:** ECONOMIC SCIENCE'S CRISIS, «NEW-CLASSICAL VECTOR», INSTITUTIONAL ECONOMICS, „MAINSTREAM" POTENTIAL, THE METHODOLOGICAL PROBLEMS

**SUMMARY**

The article analyzes the manifestations and causes of the paradigmatic crisis of the modern economic "mainstream": the "monopolization" of economic theory and economic education by the neoclassical direction; Fragmentary nature of scientific research; The "fascination" of scientists with the problem of economic growth and ignoring other factors of social development. The emphasis is on the lack of interdisciplinary research, the "mathematization" of economic knowledge. It is noted that the role of mathematics in economic models is only instrumental, mathematically complex economic models make the world more incomprehensible than simplify, the connection with real life is lost.

Unlike the «mainstream», technology and individual taste in the institutional economy are endogenous variables. Institutionalists focus on the boundaries in which the actual future can be predicted, in contrast to the prediction in the «model context»; Institutionalists approach the economy as an organic and evolving «whole», and not as a static mechanism; Other advantages of the institutional economy are: the use of methodological collectivism instead of methodological individualism; Study of the processes of adaptation and disequilibrium, a criticism of the «neoclassical search» for optimal and equilibrium solutions; Instead of technology, focus on ownership and transaction costs; Recognition of ideology as the determining factor in economic history, which contradicts the neoclassical vision of the world; The refutation of the Pareto optimality principle; Emphasis on economic and political power.

The methodological orientation of the institutional economy and the possibility of practical application determine its potential for becoming a "new mainstream".

# ეკონომიკური გარდაქმნის პროცესში საბაზრო ინსტიტუტების როლის შესახებ*

**გიორგი ბერულავა**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი
პაატა გუგუშვილის ეკონომიკის ინსტიტუტი
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
george.berulava@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.016

**საკვანძო სიტყვები**: ეკონომიკური გარდაქმნის პროცესი, საბაზრო ინსტიტუტები, ეკონომიკური განვითარება, ინოვაციები

საბაზრო ეკონომიკა წარმოადგენს ურთიერთდაკავშირებული და ერთმანეთის მხარდამჭერი ინსტიტუტების რთულ სისტემას, რომელიც ხანგრძლივი დროის მანძილზე ყალიბდებოდა. დუგლას ნორთის მიხედვით, ქვეყნების ეკონომიკური განვითარების დონეებს შორის განსხვავება მათი ინსტიტუციური გარემოების განსხვავებულობით შეიძლება აიხსნას (North and Thomas, 1973). ეკონომიკური განვითარებისთვის ინსტიტუციური ბაზის მნიშვნელობა განისაზღვრება ეკონომიური სუბიექტებისთვის სათანადო სტიმულირების სისტემის შექმნის უნარით, რაც გავლენას ახდენს მათ გადაწყვეტილებებზე ინვესტირებისა და ინოვაციების მიმართებით. თუმცა, ნეოკლასიკური ზრდის თეორია ეკონომიკურ ზრდაზე პასუხისმგებლად მხოლოდ ერთ ინსტიტუტს — ეფექტიან ბაზარს მიიჩნევს, ხოლო სხვა ინსტიტუტებს ამ მხრივ არ ანიჭებს რაიმე მნიშვნელობას.

ადამ სმიტის მოღვაწეობის პერიოდიდან დაწყებული, საბაზრო კონკურენცია ეკონომისტების მიერ ცალსახად მიიჩნევა ეკონომიკური პროგრესის მთავარ ამძრავ ძალად. კონკურენტული პროცესების განვითარება, უპირველეს ყოვლისა, ანიჭებს ფასებს ეკონომიკის ძირითადი მარეგულირებელი ფაქტორის როლს, რაც უზრუნველყოფს რესურსების ყველაზე ეფექტიანად განაწილებას. ეს დასკვნა დაფუძნებულია იმ დაშვებაზე, რომ ფასებში ჩადებულია სრული ინფორმაცია, რომელიც საკმარისია საბაზრო ურთიერთობების მონაწილეებისთვის ოპტიმალური გადაწყვეტილებების მისაღებად. სხვა სიტყვებით, ბაზარზე მოქმედებს „უხილავი ხელი", რომელიც კონკურენციის საფასო მექანიზმების საშუალებით უზრუნველყოფს ეკონომიკური ზრდისა და განვითარების შესატყვისი საწარმოო ფაქტორების კომბინაციის შექმნას.

თუმცა, ბოლო ორასი წლის მანძილზე, კონკურენციის პროცესმა, ისევე როგორც საბაზრო ურთიერთობების დამახასიათებელი საბაზისო გარიგებების მრავალფეროვნებამ, კარდინალური ცვლილებები განიცადა. ეკონომიკის განვითარების მიმდინარე ეტაპი, რომელიც ასოცირდება ისეთ მოვლენებთან, როგორებიცაა ინდუსტრიალიზაცია, ინოვაციები და ტექნიკური პროგრესი, მოითხოვს მუშახელის დაყოფისა და სპეციალიზაციის გაღრმავებას, წარმოების მასშტაბების ზრდას და ბაზრების გეოგრაფიული საზღვრების გაფართოვებას, რასაც თავის მხრივ, თან ახლავს მნიშვნელოვანი ინვესტიციები წარმოებისა და ადამიანური რესურსების სფეროებში ახალი მეთოდების დანერგვის მიზნით. ასეთი პროცესების შედეგად, მოხდა საბაზრო გარიგებების რაოდენობისა და სირთულის ხარისხის მნიშვნელოვანი მატება. უფრო მეტიც, თავად გარიგებები ნაკლებად პერსონიფიცირებული გახდნენ ადამ სმიტის დროინდელ პერიოდთან შედარებით.

უნდა აღინიშნოს, რომ გარიგებების რაოდენობისა და სირთულის დონის ზრდასთან ერთად, შესაბამისი რისკ-ფაქტორებიც და გარიგებების ხარჯებიც იზრდება. გარიგების ხარჯები, რომლებიც ინფორმაციის დეფიციტით არიან განპირობებული, მოიცავენ რესურსების გაცვლისა და გამოყენების პროცესში, მათ შეძენაზე, დაცვასა და გასხვისებაზე მიმართულ სახსრებს (Williamson, 1981). გაღრმავებული სპეციალიზაციის, მუშახელის დაყოფის და მჭიდრო თანამშრომლობის პირობებში, რაც ძალზედ მნიშვნელოვანია ეკონომიკის პროგრესისთვის, ფასებში ჩადებული ინფორმაცია სრულებით აღარ არის საკმარისი ოპტიმალური გადაწყვეტილებების მიღებისთვის. ბაზრის განუზღვრელობის დონის ზრდა იწვევს გარიგებების ხარჯების მკვეთრ მატებას და დაბლა მთლიანობაში აქვეითებს ეკონომიკის ეფექტიანობას.

ამდენად, ეკონომიკური სისტემის ფუნქციონირების ეფექტიანობა დამოკიდებულია მასზედ, თუ რამდენად წარმატებით ახერხებს იგი მის წინაშე მდგარი დილემის გადაჭრას — ერთდროულად ხელი შეუწყოს რთული გარიგებების განხორციელებას და უზრუნველყოს გარიგებების დაბალი ხარჯები. საბაზრო კონკურენციის ინსტიტუტს ამ პრობლემის დამოუკიდებლად გადაჭრა არ შეუძლია და საჭიროებს სხვა ინსტიტუტების მხარდაჭერას. მაგალითისთვის, განვითარებულ ეკონომიკებში, კონკურენციის საბაზრო მექანიზმებს ემატება ქონებრივი უფლებების უზრუნველმყოფი ინსტიტუტები. ასეთი ინსტიტუტების ხელმისაწვდომობა,

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

განუზღვრელობის დონისა და გარიგებების ხარჯების შემცირებასთან ერთად, ხელს უწყობს სპეციალიზაციის გაღრმავებასა და თანამშრომლური დამოკიდებულებების ჩამოყალიბებას, ისევე როგორც განაპირობებს ფირმების მოტივირებას ინოვაციებში ინვესტირების მიმართვის კუთხით. ორთავე, საბაზრო კონკურენციის მექანიზმები და ქონებრივი უფლებების ინსტიტუტები შეადგენენ განვითარებული ბაზრების წარმატების საფუძვლებს.

დუგლას ნორთი ინსტიტუტებს განმარტავდა, როგორც „...ადამიანების მიერ განსაზღვრულ შეზღუდვებს, რომლებიც ჩადებულია პოლიტიკურ, ეკონომიკურ და სოციალურ ურთიერთქმედებებში...", რომელთა შემადგენლობაში შედიან „...როგორც არაფორმალური შეზღუდვები (სანქციები, აკრძალვები, ჩვეულებები, ტრადიციები და ქცევის ნორმები), ასევე ოფიციალური წესები (კონსტიტუციები, კანონები, ქონებრივი უფლებები)" (North, 1991, გვ. 97). მართალია ბაზრის შემავსებელი ინსტიტუტები ერთმანეთისგან მნიშვნელოვნად განსხვავდებიან, მთლიანობაში მათი ურთიერთქმედება უზრუნველყოფს ბაზრის შესახებ ძირეული ინფორმაციის გავრცელებას, ქონებრივი უფლებების სამართლებლივ ამოქმედებას, კონტრაქტების შესრულებას და კონკურენციის განვითარებას, რაც ეკონომიკურ სუბიექტებს აძლევს სათანადო შესაძლებლობებსა და სტიმულს საბაზრო საქმიანობებში ნაყოფიერი მონაწილეობისთვის. ქვემოთ მოყვანილი მიზეზების გამო, საბაზრო ინსტიტუტების მიერ ამ ფუნქციების რეალიზაციას ყველაზე დიდი მნიშვნელობა აქვს ბაზრის ეფექტიანი ფუნქციონირების გარანტირებისთვის (Acemoglu, Aghion, Zilibotti, 2002).

პირველ რიგში, საბაზრო პირობების, საქონლის და ეკონომიკური სუბიექტების შესახებ ინფორმაციის გავრცელების გზით, ეს ინსტიტუტები საშუალებას აძლევენ ცალკეულ კომპანიებს, უმცირესი დანახარჯებით შეარჩიონ პარტნიორები, განამტკიცონ მათი გადახდისუნარიანობა და განსაზღვრონ საქმიანობის ყველაზე მომგებიანი სფეროები. იმავდროულად, ხდება ბიზნესის რეგულირების სფეროში სახლმწიფოს შესაძლებლობებისა და პოტენციალის ზრდა. ასეთი ინსტიტუტების მაგალითებს წარმოადგენენ, აუდიტორული კომპანიები, კრედიტების სარეგისტრაციო სისტემები, სადამკვირვებლო ანუ ე.წ. „მოთვალთვალე" კომპანიები, ინფორმაციის ნაკადების სახელმწიფო დონეზე რეგულირების სხვადასხვა ფორმები და ა.შ. ეს ინსტიტუტები გავლენას ახდენენ ბიზნესის სხვადასხვა სფეროში და განსხვავებულ ბაზრებზე მოქმედი ეკონომიკური სუბიექტებისთვის საჭირო ცოდნისა და ინფორმაციის გენერირების, შეგროვების, გაანალიზების, დამოწმების და გადაცემის პროცესებზე.

მეორე რიგში, საბაზრო ეკონომიკის საბაზისო ინსტიტუტს ქონებრივი უფლებები ქმნიან. ქონებრივი უფლებები განსაზღვრავენ ეკონომიკური სუბიექტების კომპეტენციას ქონების გამოყენების, შემოსავლების მიღების და სხვა სუბიექტებისთვის საკუთრების უფლების გადაცემის მიმართებით. კონტრაქტებისა და ქონებრივი უფლებების მკაფიოდ განმარტებისა და ლეგალიზების გზით, ინსტიტუტები ნათლად განსაზღვრავენ ეკონომიკური აგენტების მიერ მისაღები სარგებლის მოცულობას და შესაბამის ვადებს. კერძოდ, კონსტიტუციური უფლებები, საკანონმდებლო და სასამართლო სისტემები, არაოფიციალური სოციალური ნორმების სისტემები და სხვა ინსტიტუტები თითოეულ ეკონომიკური სუბიექტს აძლევენ ქონებრივი უფლებების მკაფიოდ განსაზღვრისა და დაცვის, შესაძლო კონფლიქტების გადაჭრასთან დაკავშირებული ხარჯების შემცირების და კონტრაქტების პირობების ამოქმედების შესაძლებლობას. ინსტიტუციური საქმიანობების ყველა ეს შედეგი უაღრესად მნიშვნელოვანია გამართული საბაზრო ეკონომიკის განვითარებისთვის.

მესამე რიგში, სახელმწიფო მარეგულირებელ ინსტიტუტებს შეუძლიათ გავლენა მოახდინონ კონკურენციის დონეზე და შექმნან ან მოხსნან ბაზარზე შესვლაზე მოქმედი დაბრკოლებები. კონკურენციის განვითარება არა მარტო უზრუნველყოფს ეკონომიკურ აგენტებს თანაბარი შესაძლებლობებით, არამედ ასევე ასტიმულირებს ინოვაციურ მიდგომებსა და ეკონომიკის ზრდას.

ეს ინსტიტუტები უზრუნველყოფენ ბაზრის ეფექტურ ფუნქციონირებას ინფორმაციის ასიმეტრიულობის შედეგად წარმოქმნილ პრობლემებთან დაკავშირებული გარიგებების ხარჯების შემცირების გზით. თავის მხრივ, ეს ასტიმულირებს ინვესტიციებს, ხელს უწყობს ეკონომიკური სუბიექტების სამეწარმეო აქტივობას, ინოვაციებს და მათი საქმიანობის პროდუქტიულობის ზრდას (World Bank, 2001).

მნიშვნელოვანი განმასხვავებელი მიჯნა ნეოკლასიკურ და ინსტიტუციურ ეკონომიკურ თეორიებს შორის, საბაზრო ინსტიტუტების უზრუნველყოფის მიმართებით სახელმწიფო როლის გააზრებაზე გადის. ნეოკლასიკურ ეკონომიკურ ლიტერატურაში, ბაზრის ეფექტიანობის უზრუნველყოფის მიმართებით, სახელმწიფოს მნიშვნელოვნად შემცირებული როლი ენიჭება. ინსტიტუტები საერთოდ არ განიხილებიან ბაზრის ეფექტიანობისთვის აუცილებელ კომპონენტად, არამედ უფრო აღიქმებიან, როგორც თავისთავად არსებული სტრუქტურები. უფრო მეტიც, იგულისხმება, რომ ეკონომიკა იმყოფება თვითრეგულირებად (laissez-faire) მდგომარეობაში. თუმცა, იმ პირობებში როდესაც ბაზარი არ არის უზრუნველყოფილი სრულყოფილი ინფორმაციით ან ზოგიერთი საბაზრო სეგმენტი გამორჩენილია, ბაზარს აღარ შეუძლია მისი მთავარი ამოცანის გადაჭრა, რაც რესურსების ეფექტურ განაწილებაში მდგომარეობს. სტიგლიცის მიხედვით, ასეთ ვითარებაში ნეოკლასიკურ მოდელს, რომელიც ხაზს უსვამს „უხილავი ხელის", როგორც ეკონომიკის მარეგულირებელი მექანიზმის როლს, ნაკლებად შეუძლია გამოდგეს ეკონომიკური არჩევანის სახელმძღვანელოდ, რის გამოც ეკონომიკურ ცხოვრებაში

სახელმწიფოს მონაწილეობის აუცილებლობა უდავო და განმსაზღვრელ მნიშვნელობას იძენს (Stigliz, 1994). ამგვარი აუცილებლობა იმ უბრალო ფაქტით აიხსნება, რომ ეკონომიკას არ ძალუძს ეფექტიანი ფუნქციონირება სახელმწიფოს მიერ არასრულყოფილი ბაზრების სათანადო დამატებითი ინსტიტუტებით გაძლიერების გარეშე.

უფრო ზუსტად რომ ვთქვათ, არასრული ბაზრების და არასრულყოფილი საბაზრო ინფორმაციის პირობებში, სახელმწიფო გაცილებით უფრო სერიოზულ როლს თამაშობს ეკონომიკის რეგულირებაში, ვიდრე ეს ნეოკლასიკური ეკონომიკური თეორიით იგულისხმება. განვითარებულ კაპიტალისტურ საზოგადოებებში, სახელმწიფო (საბაზრო მექანიზმებთან, ბიზნესგარემოსთან, საზოგადოებრივ ორგანიზაციებთან და სხვა კომპონენტებთან ერთად) მხარს უჭერს ეკონომიკის ინსტიტუციურ მოწყობას, რისთვისაც განსაზღვრავს ეფექტიან სამართლებლივ რეჟიმს, რომელშიც ქონებრივი უფლებები მკაფიოდ გამიჯნული და დაცულია (Furubotn and Richter, 2003; North, 1990).

საბაზრო ინსტიტუტები შეუძლებელია შეიქმნას, თუ ეკონომიკა სახელმწიფოსგან იზოლირებულად ვითარდება. უფრო მეტიც, სამართლებლივი რეჟიმი და პოლიტიკური სისტემა არ არიან დამოუკიდებელი ეკონომიკური სისტემისგან (როგორც ეს ნეოკლასიკოსებს მიაჩნიათ). ამის საწინააღმდეგოდ, ისინი ღრმად არიან ჩამჯდარი ეკონომიკის წყობაში, რომელიც თავის მხრივ, შეუძლებელია არსებობდეს ასეთი სტრუქტურების გარეშე (Rapaczynski, 1996). სახელმწიფო გამჯდარია მთელს ეკონომიკურ სისტემაში და, ეკონომიკურ სუბიექტებზე გავლენის მქონე სამართლებლივი და ინსტიტუციური ინფრასტრუქტურების სახით, წარმოადგენს დასაყრდენს ამ სუბიექტებს შორის წარმოებულ ყველა კერძო სახის ურთიერთობებისთვის. სწორედ სახელმწიფოა ის ელემენტი, რომელიც თავისი ადმინისტრაციული, სამართლებლივი და საკანონმდებლო ინსტიტუტებით გავლენას ახდენს ეკონომიკურ აგენტებზე ეკონომიკური ორგანიზების ადექვატური ფორმების შერჩევის პროცესში და, ამდენად, განსაზღვრავს მთელი ეკონომიკური სისტემის სტურქტურასა და საბაზისო მახასიათებლებს (Campbell and Lindberg, 1990).

ქონებრივი უფლებების დამკვიდრების უნარი სახელმწიფოს ძალაუფლების წყაროს წარმოადგენს და აძლევს მას მთლიანი ეკონომიკის ორგანიზებაზე გავლენის შესაძლებლობას. სწორედ სახელმწიფოს უნარი, გავლენა იქონიოს ეკონომიკურ სისტემაზე, წარმოადგენდა იმ ასპექტს, რომელიც ხანგრძლივი დროის მანძილზე არ იყო აღიარებული და სათანადოდ შეფასებული მრავალი ეკონომისტის მიერ. ადამ სმიტის მიერ ფორმულირებული ბაზრის „უხილავი ხელის" კონცეფციის ანალოგიურად, შეიძლება ვისაუბროთ სახელმწიფოს „შეუმჩნეველ ხელზე". ორთავე აღნიშნული ფაქტორი თანდაყოლილად არიან დაკავშირებული ერთმანეთთან და ავსებენ ერთი მეორეს განვითარებული ეკონომიკური სისტემისთვის საჭირო აუცილებელი და საკმარისი პირობების შექმნისას.

შუმპეტერის მიხედვით (Schumpeter, 1934; 1942) ეკონომიკური განვითარებისა და ზრდის ამოსავალ წინაპირობას წარმოადგენს ისეთი ფირმების არსებობა, რომლებსაც გააჩნიათ ცოდნის მიღებისა და სათანადოდ გამოყენების, სამეწარმეო აღმოჩენების და ინოვაციების განხორციელების, ბაზრების დარღვევის და ზემაღალი მოგების მიღების უნარი. თავის მხრივ, ნოვატორების არსებობა დამოკიდებულია ქვეყნის შესაძლებლობაზე, უზრუნველყოს სათანადო ინსტიტუციური გარემო, რომელშიც ნოვატორების ზემაღალი მოგება საკმარისად მდგრადი იქნება, რათა მოახდინოს ინოვაციებთან დაკავშირებული გაზრდილი ხარჯების კომპენსირება. ამ კონტექსტში, განვითარებად ქვეყნაში ეკონომიკური განვითარების პროცესის საბოლოო წარმატებულობა განისაზღვრება იმით, თუ რამდენად წარმატებით მოხდება ქვეყანაში, ნოვატორი ფირმებისთვის, სათანადო სტიმულირების სისტემის უზრუნველსაყოფი ინსტიტუციური საფუძვლების შექმნა. ქვეყნებში, სადაც ამგვარი შეღავათიანი სტრუქტურის უზრუნველყოფის მცდელობები წარუმატებელი აღმოჩნდა, ვერ მოხდა მდიდარი ქვეყნებიდან ჩამორჩენის საგრძნობი შემცირება.

შეჯამების სახით, შეიძლება ითქვას, რომ ბაზრის ქმედითი ფუნქციონირება შესაძლებელია მხოლოდ ქონებრივი უფლებების, საკონტრაქტო პირობების შესრულების, სესხების დაბრუნებისადმი პასუხისმგებლური დამოკიდებულებისა და გარიგებების ხარჯების შემცირების უზრუნველმყოფი და საწარმოო ფაქტორების რაციონალურობის ამაღლების ხელშემწყობი ქმედითი ინსტიტუტების არსებობის პირობებში. მხოლოდ ასეთ ვითარებაში მიიღებენ ეკონომიკური სუბიექტები ინოვაციების განხორციელებისთვის საჭირო შესაძლებლობას და სტიმულებს, რაც ეკონომიკის მდგრადი განვითარების წინაპირობებს წარმოადგენენ. დასავლეთის ქვეყნების კეთილდღეობას განსაზღვრავს სათანადო ინსტიტუციური გარემოს არსებობა, რომელიც მოიცავს რაციონალურ ბაზრებს, სტაბილურ პოლიტიკურ სტრუქტურებს, მკაფიოდ განსაზღვრულ და ამოქმედებად ქონებრივ უფლებებს და კონტრაქტების შესრულების უზრუნველყოფისთვის საჭირო ხარჯების სიმცირეს (ჩვეულებრივ, საკანონმდებლო ნორმების გამოყენების გზით). ასეთ გარემოში ხდება ფირმების მხრიდან რესურსების რაციონალური გამოყენების, ფაქტორების ზრდისა და ინოვაციური მიდგომების ხელშეწყობა და სტიმულირება. აქედან გამომდინარე, ეკონომიკური განვითარების პოლიტიკის საკვანძო საკითხს უნდა წარმოადგენდეს იმ დაწესებულებებისა და მოქმედებების იდენტიფიცირება, რომლებიც ხელს უწყობენ ისეთი სამეწარმეო ან ინსტიტუციური გარემოს შექმნას, სადაც ინოვაციების დამნერგავი სუბიექტებისთვის გარანტირებული იქნება გაზრდილი მოგების მიღების შესაძლებლობა, რაც ასევე ნიშნავს ფირმებისთვის ინოვაციებში ინვესტირების განსახორციელებლად სათანადო შეღავათიანი პირობების შექმნას.

## გამოყენებული ლიტერატურა:

1. Acemoglu, D., P. Aghion, and F. Zilibotti (2002). „Distance to Frontier, Selection, and Economic Growth," NBER Working Paper No. 9066, July.
4. Campbell, L. J. and L. N. Lindberg (1990). „Property Rights and the Organization of Economic Activity by the State", American Sociological Review, Vol. 55, Issue 5 (October): pp. 634-647.
5. Furubotn, G., E. and R. Richter (2003). Institutions and Economic Theory: The Contribution of the New Institutional Economics. Ann Arbor: The University of Michigan Press.
6. North, D. C. (1991). „Institutions", The Journal of Economic Perspectives, Vol. 5, Issue 1 (Winter), pp.97-112.
7. North, D. C. (1990). Institutions, Institutional Change and Economic Performance. Cambridge: Cambridge University Press.
8. North, D. C. and R. P. Thomas (1973). The Rise of the Western World: A New Economic History. Cambridge University Press, Cambridge UK.
9. Rapaczynski, A. (1996). „The Role of the State and the Market in Establishing Property Rights", Journal of Economic Perspectives, Vol. 10., N2 (Spring): pp. 87-103.
10. Schumpeter, J. A. (1934). The Theory of Economic Development. Cambridge, MA: Harvard University Press.
11. Schumpeter, J. A. (1942). Capitalism, Socialism and Democracy. New York: Harpers and Row.
12. Stiglitz, J.E. (1994). Whither Socialism? Cambridge: Cambridge University Press.
13. Williamson, O. E. (1981 ). „The Economics of Organization: The Transaction Cost Approach", American Journal of Sociology, Vol.87, Issue 3 (Nov), pp.548-577.
14. World Bank, The (2001). World Development Report 2002: Building Institutions for Markets. The World Bank, Washington DC.

# ON THE ROLE OF MARKET INSTITUTIONS DURING ECONOMIC TRANSFORMATION PROCESS

**GEORGE BERULAVA**
Doctor of Economic Sciences, Professor.
Ivane Javakhishvili Tbilisi State University
Paata Gugushvili Institute of Economics
Academician of the Georgian Academy of Economic Sciences, Georgia
george.berulava@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.016

**KEYWORDS:** ECONOMIC TRANSFORMATION PROCESS, MARKET INSTITUTIONS, ECONOMIC DEVELOPMENT, INNOVATIONS

**SUMMARY**

The paper considers the role market institution in the process of economic transformation. At present stage, the development of the efficient market system implies the creation of the incentive structure that will stimulate businesses to invest in innovation and production activities rather than in 'rent-seeking' behavior. Such an incentive structure, in turn, is a product of viable institutions that complement the mechanism of market competition and that guarantee property rights, honour of contracts and payment of credits, lower barriers for market entry and exit, reduce transaction costs and facilitate increase of the effectiveness of the market of production factors. Only under such conditions economic agents receive the possibility and stimuli for innovation, thus creating preconditions for steady economic growth.

# კაპიტალიზმის არსის ალტერნატიული გაგებისათვის*

**მალხაზ ჩიქობავა**
ეკონომიკის დოქტორი, ასოცირებული პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
malkhaz.chikobava@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.017

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკა, ხრემატისტიკა, კაპიტალიზმი, მევახშეობა, საპროცენტო განაკვეთი

უკვე მესამე ათწლეულია, რაც თავი ვერ დავაღწიეთ ისეთ აბსურდულ ცნებებს, როგორიცაა „საბაზრო ეკონომიკა“. სიტყვა „ეკონომიკა“ – ბერძნული წარმოშობის სიტყვაა და ნიშნავს „სახლთმშენებლობას“. მას, რასაც დღეს ვუწოდებთ „ეკონომიკას“, პრაქტიკულად არაფერი აქვს საერთო სახლთმშენებლობასთან. ეკონომიკა დიდი ხანია, რაც განდევნილ იქნა იმით, რასაც იმავე ბერძნულით ეწოდება ხრემატისტიკა – სიმდიდრის დაგროვების ხელოვნება. ტერმინი „ხრემატისტიკა“ შემოღებულ იქნა ჯერ კიდევ არისტოტელეს მიერ. ამ ანტიკური ხანის ფილოსოფოსმა აჩვენა, რომ ეკონომიკა და ხრემატისტიკა – ანტიპოდებია და რომ ხრემატისტიკა დამღუპველია საზოგადოებისათვის. სინამდვილეში, მას მივყავართ „ეკონომიკის“ განადგურებისკენ, ე.ი. ფაქტობრივად მას შეიძლება ეწოდოს „სახლთნგრევა“. ფილოსოფოსი ყოველნაირად აფრთხილებდა კაცობრიობას იმ საშიშროებაზე, რომელიც გამომდინარეობდა ხრემატისტიკიდან. მსოფლიოში დღეს გვაქვს არა ეკონომიკა, არამედ ხრემატისტიკა: სპეკულაციები საქონლის ბაზრებზე, ფინანსური პირამიდები, ფასიანი ქაღალდების ბაზრები და საფონდო ბირჟაზე თამაში, ბანკროტობა, ხელოვნური კრიზისები და სხვ. ხრემატისტიკა ეს სხვა არაფერია, თუ არა „კაზინოს ეკონომიკა“ ან „ანტიეკონომიკა“. ყოველ შემთხვევაში, სიტყვა „ეკონომიკის“ გამოყენება სასურველია ბრჭყალების გამოყენებით, თანამედროვე პირობებში ამ ტერმინის პირობითობისათვის ხაზგასასმელად.

არანაკლებ აბსურდულია სახელწოდება „საბაზრო ეკონომიკა“. თანამედროვე „ეკონომიკა“ კერძო ტრანსნაციონალური კორპორაციებისა და ბანკების მონოპოლიების ბატონობაა. ამას დამატებული სახელმწიფო, როგორც უმსხვილესი სამეურნეო სუბიექტ–მონოპოლისტი. იქ, სადაც მონოპოლიაა, კონკურენცია არ არსებობს, ხოლო სადაც კონკურენცია არაა, იქ არც ბაზარია. მცირე და საშუალო ბიზნესის ფორმალურად „დამოუკიდებელი“ კომპანიები ინტეგრირებულია მონოპოლიურ სტრუქტურებში და ცხოვრობენ წესებით, რომლებსაც კარნახობენ ბიზნესის გიგანტები. ამგვარად, ტერმინი „საბაზრო ეკონომიკა“, რომელიც მესამე ათწლეულია, რაც საკვანძო მნიშვნელობის გახდა სხვადასხვა პოლიტიკურ დოკუმენტებში, სახელმძღვანელოებსა და სამეცნიერო მონოგრაფიებში, იდეოლოგიური გამოგონებაა, რომელიც გათვლილია გაუთვითცნობიერებელ ინდივიდებზე.

რას წარმოადგენს თანამედროვე ჩვენი საზოგადოება სოციალურ–ეკონომიკური თვალსაზრისით? ვფიქრობთ, ამ საზოგადოებას შეეფერება სიტყვა „კაპიტალიზმი“. მაგრამ ჩვენში ეს სიტყვა პრაქტიკულად არ გამოიყენება. მართალია, ცალკეული ოპოზიციური პოლიტიკოსები ზოგჯერ ახსენებენ, რომ ჩვენ ვცხოვრობთ კაპიტალიზმში, მაგრამ მომხდარი გადასვლა სოციალიზმიდან კაპიტალიზმზე მათ წარმოუდგენიათ, როგორც ეკონომიკის ერთი მოდელის შეცვლა მეორე – უფრო ეფექტიანი მოდელით. აღსანიშნავია, რომ ჩვენში კრიტიკის ობიექტი არა თვით კაპიტალიზმი, არამედ მისი ეკონომიკური მექანიზმის „ცალკეული ნაკლოვანებებია“, მაგალითად, ეკონომიკის ოლიგარქიული სტრუქტურა, ფულის გამოშვების მექანიზმი, სამეურნეო პროცესებში სახელმწიფოს ჩარევის უკმარისობა ან, პირიქით, სიჭარბე და ა.შ.

მიუხედავად ამისა, ჩვენ საქმე გვაქვს საზოგადოების მთელი წყობილების, კერძოდ, როგორც ეკონომიკის, ისე პოლიტიკის, იდეოლოგიის, მორალის რადიკალურ ცვლილებასთან. საუბარი ეხება ცივილიზაციის ცვლილებას და არა რაიმე ეკონომიკურ რეფორმას. ქვეყნის ისტორიული განვითარების ამ შემობრუნების ღრმა გააზრება არც სამეცნიერო, არც სასულიერო თვალსაზრისით ჯერ–ჯერობით არ მომხდარა.

ცივილიზაციის ცვლილების საკითხი გააზრებული უნდა იყოს არა მხოლოდ მეცნიერების, არამედ ჩვენი ეკლესიის მიერაც, რადგანაც კაპიტალიზმის „სრული და საბოლოო“ გამარჯვება შესაძლებელია მხოლოდ ხალხში ქრისტიანული სულიერ–ზნეობრივი ფასეულობების სრული განადგურებით და მისი შეცვლით არა უბრალოდ ათეისტური (ან აგნოსტიკური), არამედ მკაცრად ანტიქრისტიანული მსოფლმხედველობით. ჩვენი ეკლესია (მხედველობაშია, რა თქმა უნდა, ეკლესია, როგორც მიწიერი ორგანიზაცია), სამწუხაროდ, დღემდე რამდენადმე დისტანცირებულია ჩვენი ქვეყნის კაპიტალიზმში ჩათრევის პროცესების გააზრებისგან, ეყრდნობა რა მოსაზრებას იმის შესახებ, რომ ეს საკითხი

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

„სპეციფიკურია“, რომელიც ეხება საერო მატერიალური ცხოვრების (ეკონომიკის) ერთ-ერთ სფეროს. არა, ეს არც კერძო და არც „სპეციალური“ საკითხია – ეს არის თვით ეკლესიის ყველა წევრის სიკვდილ-სიცოცხლის (უპირველეს ყოვლისა, სულიერი) საკითხი! ასევე უსაფუძვლო როდია, როცა ამბობენ, რომ ჩვენ დავიღალეთ ამ ყოველგვარი „იზმებისგან“, რომ საჭიროა უფრო სიღრმისეული ხედვა და არა პრიმიტიული სქემებითა და შაბლონებით მანიპულირება. შეუძლებელია ამას დავეთანხმოთ. სინამდვილეში, „კაპიტალიზმის აბრის მიღმა“ იმალება არა მხოლოდ და არა იმდენად ეკონომიკური ცხოვრების, რამდენადაც საზოგადოების სულიერი მოწყობის გარკვეული მოდელი. ეს არის მოდელი, რომელსაც გააჩნია რელიგიისა და ეკლესიური ორგანიზაციის აშკარა ნიშნები და აქ ჯერ კიდევ ბევრი რამ უნდა გავიაზროთ. გააზრების შემდეგ უნდა ვეცადოთ შევიტანოთ არსებითი კორექტივები ჩვენს ცხოვრებაში, კერძოდ, მკაცრი ბარიერები უნდა დავუწესოთ ამ უხილავი რელიგიის სულში შემოღწევას.

თანამედროვე კაპიტალიზმი წარმოადგენს, უპირველეს ყოვლისა, არა ეკონომიკურ, არამედ სულიერ მოვლენას. მას რელიგიის ყველა ნიშანი გააჩნია, მისი განსხვავება ყველა ტრადიციული რელიგიისგან მდგომარეობს იმაში, რომ ეს დე-ფაქტო არსებული რელიგიაა, რომელსაც ოფიციალურად არ განუცხადებია თავის არსებობაზე. ეს არალეგალურად (ზუსტად რომ ვთქვათ, უხილავად) არსებული რელიგიაა მთელი თავისი ძირითადი მიმართულებით, რომელიც დიამეტრალურად ეწინააღმდეგება ქრისტიანობას. მას შეიძლება ვუწოდოთ „ფულის რელიგია“. თანამედროვე კაპიტალიზმის ასეთი ფართო გაგება წარმოადგენს ჩვენი ეკლესიის ერთიანი ეფექტიანი წინააღმდეგობის პირობას ფულის რელიგიის შემოსევის მიმართ. ეს არის ეკლესიის თითოეული წევრის პირადი ხსნის პირობაც. საბოლოოდ, ეს არის ჩვენი ქვეყნის მსოფლიო კაპიტალიზმის ჩამორჩენილ პერიფერიად საბოლოოდ გადაქცევის აღკვეთის პირობა.

რას წარმოადგენს კაპიტალიზმი და როგორია კაპიტალიზმის ცნების ისტორია? გავიხსენოთ, რომ სიტყვა „კაპიტალიზმი“ ხმარებაში არც ისე დიდი ხნის წინათ იქნა შემოღებული – XIX საუკუნეში. ოქსფორდის ლექსიკონის მიხედვით, სიტყვა „კაპიტალიზმი“ პირველად გამოყენებულ იქნა ინგლისელი რომანისტის უილიამ თეკერეის მიერ 1854 წელს. საყოველთაო აღიარებით, „კაპიტალიზმი“ პოპულარულ სიტყვად იქცა 1867 წელს, როცა გამოვიდა კარლ მარქსის „კაპიტალის“ პირველი ტომი. თუმცა, როგორი პარადოქსულიც არ უნდა იყოს, მარქსი, რომლისთვისაც „კაპიტალი“ და „კაპიტალისტი“ საკვანძო კატეგორიები იყო კვლევისათვის, უკიდურესად იშვიათად სარგებლობდა სიტყვით „კაპიტალიზმი“. მის ნაცვლად ის იყენებდა ტერმინს „ბურჟუაზიული წყობა“, „ბურჟუაზიული საზოგადოება“, „წარმოების ბურჟუაზიული წესი“ და ა.შ.. ეკონომიკის ფრანგი ისტორიკოსის ფ. ბროდელის აზრით, პირველად სიტყვა „კაპიტალიზმი“ ეკონომიკის გარკვეული ტიპის აღსანიშნავად გამოყენებულ იქნა ფრანგი სოციალისტის ლუი ბლანის მიერ 1850 წელს, დაახლოებით იმავე დროს ამ სიტყვას იყენებდა მეორე ფრანგი სოციალისტი პ. ჟ. პრუდონი. მაგრამ ეს იყო სიტყვის გამოყენების ერთეული შემთხვევები. იგივე ბროდელი ვარაუდობს, რომ სიტყვა „კაპიტალიზმი“ ნამდვილად პოპულარული გახდა 1902 წელს გერმანელი ეკონომისტისა და სოციოლოგის ვერნერ ზომბარტის წიგნის – „თანამედროვე კაპიტალიზმი“ გამოსვლის შემდეგ. თუმცა, ეს მოსაზრება საეჭვოა, რადგანაც მარქსისტები უკვე XIX საუკუნის ბოლოს აქტიურად სარგებლობდნენ სიტყვით „კაპიტალიზმი“ თავიანთ პარტიულ-პოლიტიკურ საქმიანობაში. საკმარისია გავიხსენოთ ვ.ი. ლენინის მიერ (ფსევდონიმით ვლადიმერ ილინი) 1899 წელს გამოშვებული წიგნი სახელწოდებით „კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში. შიდა ბაზრის ჩამოყალიბების პროცესი მსხვილი მრეწველობისათვის“. ხოლო მომდევნო წელს გამოვიდა „ლეგალური მარქსისტის“ ს. ბულგაკოვის წიგნი „კაპიტალიზმი და მიწათმოქმედება“.

მეტ-ნაკლებად ფართოდ და აქტიურად სიტყვა „კაპიტალიზმი“ პოლიტიკურ და სამეცნიერო ლიტერატურაში დასავლეთში გამოიყენებოდა სულ რამდენიმე ათწლეულის განმავლობაში. სსრკ-ში ტერმინი აქტიურად გამოიყენებოდა როგორც სამეცნიერო, ისე პროპაგანდისტული მიზნით. საბჭოთა ადამიანების რამდენიმე თაობა უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდნენ სავალდებულო დისციპლინის სახით „კაპიტალიზმის პოლიტიკურ ეკონომიას“. საბჭოთა საზოგადოებათმცოდნეებმა სკურპულოზურად შეისწავლეს მთელი კაპიტალიზმი. ყველა ფორმულირება და განსაზღვრება, რომლებიც განეკუთვნებოდა კაპიტალიზმის კატეგორიას, იუველური სიზუსტით იქნა შეჯერებული. კაპიტალიზმის პოლიტიკური ეკონომიის სფეროში არავითარ „იმპროვიზაციას“ და „შემოქმედებას“ ადგილი არ ჰქონია. სიმკაცრე არანაკლები იყო, ვიდრე დოგმატურ ღვთისმეტყველებაში. მოვიყვანოთ სსრკ-ში კაპიტალიზმის მტკიცედ დადგენილი განმარტება დიდი საბჭოთა ენციკლოპედიიდან: „კაპიტალიზმი – საზოგადოებრივ-ეკონომიკური ფორმაციაა, რომელიც ეფუძნება წარმოების საშუალებებზე კერძო საკუთრებას და დაქირავებული შრომის ექსპლოატაციას კაპიტალის მიერ; ცვლის ფეოდალიზმს, წინ უსწრებს სოციალიზმს – კომუნიზმის პირველ ფაზას. კაპიტალიზმის ძირითადი ნიშნებია: სასაქონლო-ფულადი ურთიერთობებისა და წარმოების საშუალებებზე კერძო საკუთრების ბატონობა, განვითარებული შრომის საზოგადოებრივი დანაწილების არსებობა, წარმოების გასაზოგადოების ზრდა, სამუშაო ძალის საქონლად გადაქცევა, კაპიტალისტების მიერ დაქირავებული მუშების ექსპლოატაცია. კაპიტალისტური წარმოების მიზანია დაქირავებული მუშების შრომით შექმნილი ზედმეტი ღირებულების მითვისება“ (Катасонов 2013).

ალბათ, ზემოჩამოთვლილს უნდა დავუმატოთ კიდევ

ერთი ასპექტი: „განვითარებული შრომის საზოგადოებრივი დანაწილების არსებობა“. თანამედროვე ენაზე რომ ვთქვათ, საუბარი ეხება საბაზრო ურთიერთობების განვითარების უმაღლეს ხარისხს. ამიტომ, კაპიტალიზმს ხშირად „საბაზრო ეკონომიკასაც“ უწოდებენ. ბაზარი და ვაჭრობა ყოველთვის არსებობდა, თვით ყველაზე უძველეს საზოგადოებებში. მაგრამ ე.წ. „ტრადიციული“ მეურნეობის (უპირატესად, ნატურალური მეურნეობის) პირობებში საბაზრო ურთიერთობები თამაშობდა მინიმალურ როლს საზოგადოებისა და ადამიანის ცხოვრებაში. მხოლოდ კაპიტალიაზმის დროს დაიწყო ადამიანმა სასიცოცხლოდ აუცილებელი საგნების ძირითადი ნაწილის შეძენა საბაზრო გაცვლის შედეგად. ბაზრის გარეშე კაპიტალიზმის არსებობა შეუძლებელია, რადგანაც კაპიტალისტი ისწრაფვის მიიღოს ზედმეტი ღირებულება არა მატერიალურ-ნივთობრივი, არამედ ფულადი ფორმით. ეს კი შესაძლებელია მხოლოდ ბაზარზე შრომის მიერ წარმოებული პროდუქტის რეალიზაციით. ამგვარად, კაპიტალიზმის დაწყების შემდეგ მოკლე ვადაში კარდინალურად შეიცვალა საზოგადოებაში ეკონომიკური ურთიერთობა:

– „ტრადიციულ“ საზოგადოებაში ის კონცენტრირებული იყო „მცირე სოციუმში“ (ოჯახი, თემი, დასახლება და ა.შ.) და ემყარებოდა უპირატესად არაფულად საფუძველს; საბაზრო ურთიერთობები („დიდი სოციუმი“) ფულის გამოყენებით თამაშობდა დამხმარე როლს ჩვეულებრივი ადამიანის ცხოვრებაში;

– კაპიტალიზმის დროს ეკონომიკური ურთიერთობა გადაადგილდა „დიდ სოციუმში“ – ბაზარში (რეგიონულ, ეროვნულ, საერთაშორისო დონეზე) – და დაეყრდნო მხოლოდ ფულად საფუძველს; „მცირე სოციუმმა“ დაიწყო დამხმარე როლის თამაში (Поланьи 2002).

ყურადღება მივაქციოთ იმას, რომ დიდი საბჭოთა ენციკლოპედიიდან ზემოთმოყვანილ განსაზღვრებაში კაპიტალიზმი განისაზღვრება მხოლოდ და მხოლოდ, როგორც სოციალურ-ეკონომიკური მოვლენა და ბევრი დელიკატური მომენტი მოყვანილ უხეშ სქემაში არ ჩანს. აქცენტები კეთდება ექსპლოატაციაზე და სოციალურ უსამართლობაზე. მაგრამ ყურადღება არ ექცევა შრომისა და მუშაკის გაუცხოების პრობლემას კაპიტალიზმის დროს. ის გამომდინარეობს იქიდან, რომ შრომის პროდუქტი ეკუთვნის კაპიტალისტ-დამქირავებელს და არა მომუშავეს. აქედან გამომდინარეობს შემოქმედებითი შრომისადმი მოტივაციის არარსებობა, რაც კაპიტალიზმს აქცევს უკიდურესად არაეფექტიანად ეკონომიკური თვალსაზრისითაც კი.

საკითხები, რომლებიც უკავშირდება კაპიტალიზმის ეთიკას და სულიერ-რელიგიურ მხარეს, მით უფრო არ განიხილებოდა მარქსიზმში. უფროს თაობას ახსოვს მარქსისტულ-ლენინური ფილოსოფიის გამოჭედილი ფორმულა: „ყოფიერება განსაზღვრავს ადამიანის ცნობიერებას“. ვულგარულ-მატერიალური მსოფლმხედველობა, რომელიც გამომდინარეობდა ეკონომიკის პრიმატიდან პოლიტიკაზე, იდეოლოგიაზე, საზოგადოების სულიერ ცხოვრებაზე, ხელს უშლიდა საბჭოთა საზოგადოებაში კაპიტალიზმზე ერთიანი წარმოდგენის ფორმირებას.

უკვე XX საუკუნის პირველ ნახევარში საზოგადოებას, რომელიც იწოდებოდა „კაპიტალისტურ“ საზოგადოებად, გამოუვლინდა უამრავი „დაავადება“, კაპიტალისტურმა წყობამ მოასწრო მოეხდინა თავისი სოციალურ-ეკონომიკური უუნარობის დემონსტრირება (მსოფლიო ომები, 1929-1933 წლების უმკაცრესი ეკონომიკური კრიზისი, სხვა ეკონომიკური და სოციალური პრობლემები). განსაკუთრებით ნათლად კაპიტალიზმის ნაკლოვანებები ვლინდებოდა საბჭოთა კავშირის ფონზე, რომელიც ურყევად იმაგრებდა თავის ეკონომიკურ და პოლიტიკურ პოზიციებს მსოფლიოში. სიტყვამ „კაპიტალიზმი“ შეიძინა მყარი ნეგატიური შეფერილობა. ამის გათვალისწინებით დასავლეთის ქვეყნების იდეოლოგები და პოლიტიკოსები მივიდნენ დასკვნამდე, რომ რეპუტაცია შელახული „კაპიტალიზმისათვის“ უნდა მიეცათ ახალი სახელი.

მიუხედავად „ეკონომიკური მეცნიერების“ ტიტანური ძალისხმევისა, კაპიტალიზმის „პროგრესულობის“ დამტკიცება რთული გახდა: ამ საზოგადოებრივ-ეკონომიკურმა ფორმაციამ საკმაოდ მოახდინა საკუთარი თავის დისკრედიტაცია. დისკრედიტაციის პროცესმა მიაღწია თავის აპოგეას 1930-იანი წლების გაჭიანურებული დეპრესიის პერიოდში. ამის შესახებ საკმაოდ გულახდილად განაცხადა ჯონ კენეტ გელბრეიტმა (1908-2006 წწ.) – ამერიკელმა ეკონომისტმა, რომელიც, სხვათა შორის, მთელი თავისი ცხოვრება გამოდიოდა კაპიტალიზმის თანმიმდევრულ აპოლოგეტად. თავის ბოლო წიგნში „უდანაშაულო ტყუილის ეკონომიკა: ჩვენი დროის სიმართლე“ ის ასკვნის: „სიტყვა „კაპიტალიზმს“ უწინდებურად ხმარობენ კაპიტალისტური სისტემის მხოლოდ ყველაზე რადიკალური და ღია დამცველები და თანაც არც ისე ხშირად“ (Гэлбрейт 2009). ომისშემდეგომ პერიოდში მარქსისტულ ლიტერატურაში გაჩნდა ტერმინი „კაპიტალიზმის საერთო კრიზისი“. ოფიციალურად ცნება „კაპიტალიზმის საერთო კრიზისი“ ბრუნვაში შემოღებულ იქნა XXII ყრილობაზე, ის შევიდა პარტიის მესამე პროგრამაში.

რა იგულისხმებოდა „კაპიტალიზმის საერთო კრიზისში“? სკკპ-ს მესამე პროგრამაში ჩამოთვლილია შემდეგი ნიშნები:

– კაპიტალიზმისგან სულ უფრო ახალი ქვეყნების ჩამოშორება;

– იმპერიალიზმის პოზიციების დასუსტება სოციალიზმთან ეკონომიკურ შეჯიბრებაში (1950-1960-იან წლებში საბჭოთა ეკონომიკის ზრდის ტემპები მნიშვნელოვნად აჭარბებდა წამყვანი კაპიტალისტური ქვეყნების ზრდის ტემპებს, თუმცა 80-იანი წლებისათვის სიტუაცია შეიცვალა);

– იმპერიალიზმის კოლონიური სისტემების ნგრევა (საბჭოთა იდეოლოგები იმედოვნებდნენ, რომ განთავისუფლე-

ბული სახელმწიფოები წავიდოდნენ სოციალიზმის გზით თუ არა, „არაკაპიტალისტური გზით" მაინც);

– იმპერიალიზმის წინააღმდეგობის გამწვავება სახელმწიფო–მონოპოლისტური კაპიტალიზმის განვითარებასთან და მილიტარიზმის ზრდასთან ერთად;

– შინაგანი არამდგრადობის გაძლიერება და კაპიტალისტური ეკონომიკის ლპობა, რომელიც ვლინდებოდა კაპიტალიზმის მზარდი უუნარობით გამოეყენებინა სრულად საწარმოო ძალები (წარმოების ზრდის დაბალი ტემპები, პერიოდული კრიზისები, სამრეწველო სიმძლავრეების მუდმივი დაუტვირთაობა, ქრონიკული უმუშევრობა);

– შრომასა და კაპიტალს შორის ბრძოლის გაძლიერება;

– მსოფლიო კაპიტალისტური მეურნეობის წინააღმდეგობის მკვეთრი გამწვავება;

– პოლიტიკური რეაქციის არნახული გაძლიერება ყველა მიმართულებით, ბურჟუაზიულ თავისუფლებაზე უარის თქმა და მთელ რიგ ქვეყნებში ფაშისტური, ტირანული რეჟიმების დამყარება;

– ბურჟუაზიული პოლიტიკისა და იდეოლოგიის ღრმა კრიზისი.

სკკპ პროგრამაში აღინიშნებოდა, რომ „კაპიტალიზმის საერთო კრიზისის" პირველი ეტაპი დაიწყო პირველი მსოფლიო ომისა და პირველი სოციალისტური სახელმწიფოს – საბჭოთა კავშირის შექმნის შედეგად. მეორე ეტაპი დაიწყო მეორე მსოფლიო ომის შემდეგ და სოციალისტური ბანაკის ჩამოყალიბებით. და ბოლოს, 1950–იანი წლების ბოლოსა და 1960–იანი წლების დასაწყისში, „კაპიტალიზმის საერთო კრიზისი" გადავიდა შემდეგ სტადიაზე (მესამე ეტაპი), რომელიც უკავშირდებოდა კოლონიური სისტემის საბოლოო კრახს და მთელი რიგი განვითარებადი ქვეყნების გადასვლას არაკაპიტალისტური განვითარების გზაზე.

ჩვენ დაწვრილებით არ ვაპირებთ კომენტარი გავუკეთოთ „კაპიტალიზმის საერთო კრიზისის" ზემოთჩამოთვლილ ნიშნებს. აღვნიშნავთ მხოლოდ, რომ პარტიის პროგრამა მთლიანობაში სრულიად ობიექტურად ასახავდა სიტუაციას, რომელიც ჩამოყალიბდა 1960–იანი წლების დასაწყისში კაპიტალისტურ ქვეყნებში და მთლიანად მსოფლიოში. საკმარისია ვთქვათ, რომ „კაპიტალიზმის საერთო კრიზისის" ცნების გამოყენება ზოგიერთ შემთხვევებში დაიწყეს არამარქსისტმა ავტორებმაც კი. აღსანიშნავია, რომ მარქსიზმი, როგორც ვულგარულ–მატერიალისტური მსოფლმხედველობა, ასახავდა კაპიტალიზმის მხოლოდ ეკონომიკურ და პოლიტიკურ მხარეებს დროის იმ მომენტში ისე, რომ არ ეხებოდა მის სულიერ მხარეს. არადა სწორედ სულიერი მხარეა კაპიტალიზმის ფუნდამენტი და კაპიტალიზმის კრიზისი სწორედ სულიერ სფეროში გამოვლინდა ყველაზე მწვავედ.

„პროფესიონალმა ეკონომისტებმა" და „იდეოლოგიური ფრონტის" სხვა მუშაკებმა აქტიურად დაიწყეს „უხამსი" სიტყვა „კაპიტალიზმის" სინონიმების მოძიება. მის შემცვლელად გვევლინებოდა სხვადასხვა სიტყვათშეთანხმება; დღეისათვის „ბუნებრივ შერჩევას" შემდეგმა ტერმინებმა გაუძლეს: „საბაზრო სისტემა", „საბაზრო ეკონომიკა", „საბაზრო მეურნეობა" და ა.შ.. აი, როგორ აღწერს „სამეცნიერო" ძიების ამ პროცესს ჯ. გელბრეიტი: „დაიწყო „კაპიტალიზმის" ალტერნატიული ტერმინის ძიება. აშშ–ში სცადეს გამოეყენებინათ სიტყვათშეთანხმება „თავისუფალი მეწარმეობა" – ამან არ გაამართლა. თავისუფლება, რომელიც გულისხმობს მეწარმეების მიერ თავისუფალი გადაწყვეტილების მიღებას, დამაჯერებელი არ გამოდგა. ევროპაში გაჩნდა სიტყვათშეთანხმება „სოციალ–დემოკრატია" – კაპიტალიზმისა და სოციალიზმის ნარევი... მაგრამ აშშ–ში სიტყვა „სოციალიზმი" წარსულში მიუღებელი იყო (ახლანდელ დროშიც ეს ძალაშია). ბოლო წლებში დაიწყეს სიტყვაშეთანხმების „ახალი კურსის" გამოყენება, მაგრამ ის ძალზე გაიგივებული იყო ფრანკლინ დელანო რუზველტთან და მის მომხრეებთან. შედეგად, სამეცნიერო სამყაროში მოდური გახდა „საბაზრო სისტემა", ვინაიდან მას არ გააჩნდა უარყოფითი ისტორია – სხვათა შორის, მას საერთოდ არ გააჩნია ისტორია. შეუძლებელია იმაზე უფრო ყოველგვარ აზრს მოკლებული ტერმინის მოძებნა, ვიდრე „საბაზრო სისტემაა" (Гэлбрейт 2009).

სხვათა შორის, ტერმინი „საბაზრო ეკონომიკა" არანაკლებ აბსურდულია, ვიდრე „კაპიტალისტური ეკონომიკა" და ამაში რთულია არ დავეთანხმოთ ჯ. გელბრეიტს. იმის შესახებ, რომ დღეს ჩვენ გვაქვს არა ეკონომიკა, არამედ ანტიეკონომიკა, უკვე ზემოთ ვისაუბრეთ. მაგრამ „ბაზრის" რაიმე ნიშანწყალს ჩვენ ასევე ვერ ვამჩნევთ მსოფლიოს „ყველაზე საბაზრო" ქვეყანაში – აშშ–შიც კი. ბაზრის უმნიშვნელოვანესი ნიშანი, როგორც „ეკონომიკსის" სახელმძღვანელოები გვიხსნიან, კონკურენციაა, რომელიც უზრუნველყოფს ფასების „ავტომატურ" („სტიქიურ") ფორმირებას. ეს უკანასკნელი „წონასწორულია", „სამართლიანია" და ა.შ.. საბაზრო ურთიერთობების დროს გამყიდველებსა და მყიდველებს გააჩნიათ კონტრაგენტების არჩევის თავისუფლება და შესაძლებლობა, ერთმანეთში პირდაპირი ურთიერთობის უფლება და ა.შ.. ასეთი ბაზარი დიდი ხანია სამყაროში არსად არსებობს. შესაძლოა, ის ყოფილიყო ადამ სმიტის დროს ან უფრო ადრე. ბაზარი, ისევე, როგორც ეკონომიკა, დიდი ხანია, რაც „მოკვდა". მისი „სიკვდილის" ძირითადი მიზეზი ისაა, რომ „ეკონომიკაში" დაიწყო მონოპოლიების (ტრესტების, კონცერნების, სინდიკატების, კარტელების) ბატონობა, რომლებმაც დაიწყეს თავიანთი პირობების კარნახი „ბაზრის" სხვა მონაწილეების მიმართ. მონოპოლიებსა და ბაზრის „სიკვდილზე" შეიძლება წავიკითხოთ ჯ. გელბრეიტის ზემოთნახსენებ წიგნში. ამიტომ, სიტყვა „ბაზარი" თანამედროვე საზოგადოების აღსაწერად ბრჭყალებში უნდა გამოვიყენოთ. დავამატებთ, რომ „ბაზრის" „სიკვდილი" დადგა ასევე იმიტომ, რომ დღეს „ბაზრის"

მონაწილეებმა დიდი ხანია, რაც დაკარგეს ერთმანეთში თავისუფალი ურთიერთობის შესაძლებლობა. მათ შორის ჩამოყალიბდა სხვადასხვა შუამავლების მძლავრი „კორდონები", მათ შორის, ბანკირებისა და „ფინანსური შუამავლების" სახით. დღეს ისინი არა მარტო „შუამავლებია", არამედ მონოპოლისტები, თანაც, ყველაზე მთავარი მონოპოლისტები. რატომ? იმიტომ რომ „აწარმოებენ" „საბაზრო ეკონომიკაში" ყველაზე დეფიციტურ „საქონელს" – ფულს.

საერთოდ, ტერმინის როლზე, რომელსაც მეტ–ნაკლებად ზუსტად შეუძლია ასახოს თანამედროვე დასავლური საზოგადოების არსი, პრეტენზიას აცხადებს მთელი რიგი სიტყვები და სიტყვათშეთანხმებები. მაგალითად, ამერიკელი საზოგადო მოღვაწე ლინდონ ლარუში (საკმაოდ ცნობილი ფიგურა აშშ–ში, რომელმაც რამდენჯერმე კენჭი იყარა ქვეყნის პრეზიდენტის პოსტზე) ვარაუდობს, რომ ყველაზე ზუსტად თანამედროვე საზოგადოება (დასავლური, მაგრამ განსაკუთრებით ამერიკული) შეიძლება დახასიათდეს სიტყვით „ფაშისტური". ერთი შეხედვით, ეს ძალზე მოულოდნელ, მკვეთრ და შესაძლოა, უსამართლო ფაქტად გვეჩვენება. ვნახოთ ფაშიზმს როგორ განმარტავდა ბენიტო მუსოლინი 1920–იან წლებში (ეს ტერმინი არა გერმანიაში, არამედ იტალიაში გაჩნდა): „ფაშიზმი უფრო სწორად უნდა ვუწოდოთ კორპორატიზმს, რამდენადაც ეს არის სახელმწიფო და კორპორატიული ხელისუფლების შერწყმა". გასული საუკუნის 20–30–იან წლებში „ფაშიზმი" და „კორპორატიზმი" ხშირად გამოიყენებოდა ურთიერთშემცვლელ ტერმინებად საზოგადოებრივი დისკუსიის დროს.

ომისშემდგომ მარქსისტულ ეკონომიკურ ლიტერატურაში ფართო გამოყენება ჰპოვა ტერმინმა „სახელმწიფო–მონოპოლისტური კაპიტალიზმი" (სმკ). ეს კიდევ ერთი ტერმინია, რომელიც ასახავს საზოგადოების იმავე ტიპს, რომელსაც ეწოდება „ფაშისტური" ანუ „კორპორატიული". თანამედროვე დასავლური (განსაკუთრებით ამერიკული) საზოგადოება შეიძლება დახასიათდეს ნებისმიერი ზემოთდასახელებული ტერმინით. ამ საზოგადოების ძირითადი ნიშნებია:

– სახელმწიფოსა და უმსხვილესი კორპორაციების (მონოპოლიების) შერწყმა;

– საზოგადოებრივი სიმდიდრის გადანაწილება ადამიანთა ძალიან ვიწრო ჯგუფების (მსოფლიო მევახშეების) სასარგებლოდ;

– ოლიგარქებისა და ზემდგომთა მიერ ძალადობის განხორციელება მოსახლეობის უდიდესი ნაწილის მიმართ (იურიდიული კანონები წყვეტენ მოქმედებას, რეპრესიული აპარატი ღებულობს ჰიპერტროფირებულ განვითარებას, საყოველთაო თვალთვალი მოსახლეობაზე ნორმადაა ქცეული, ძლიერდება სულიერი ძალადობა და ადამიანთა პირდაპირი „ზომბირება" და ა.შ.).

თანამედროვე ადამიანი ცხოვრობს „მრუდე სარკეების სამეფოში". გაგება იმისა, თუ როგორაა მოწყობილი თანამედროვე „ეკონომიკა" და „ბაზარი", რას წარმოადგენს „ფული" და „ბანკები", რაში მდგომარეობს ეკონომიკური, ფინანსური და საბანკო კრიზისების მიზეზები, დღეისათვის უკიდურესად რთულია. ამისათვის თავი უნდა დავაღწიოთ იმ „დაწყებით სახელმძღვანელოებსა" და „კატეხიზმოებს", რომლებიც თავსმოხვეულია საერთაშორისო სავალუტო ფონდის ექსპერტების კარნახით იმ პირთა შეკვეთით, რომლებიც მართავენ კაცობრიობას. ესენია სწორედ ის მევახშეები, რომელთა შესახებაც წერდა ჯერ კიდევ არისტოტელე (როცა ხსნიდა ხრემატისტიკის არსს) და რომელთა ხელისუფლებაში მოსვლისა მას ძალიან ეშინოდა.

რაც შეეხება ჩვენს სახელმძღვანელოებს ეკონომიკაში, კრედიტის ფუნქციისა და როლის აღწერის დროს მათში ჭარბობს მაჟორული ტონი და გამოიყენება სტანდარტული ფრაზები „საზოგადოებრივი კვლავწარმოების უზრუნველყოფაში კრედიტის უმნიშვნელოვანეს როლზე", „მოსახლეობის კეთილდღეობის ამაღლებაში კრედიტის წვლილზე", „მეცნიერულ–ტექნიკურ პროგრესზე კრედიტის ზემოქმედების სტიმულირებაზე" და ა.შ.. ბანკებისა და კრედიტების მისამართით პანეგირიკების სია უსასრულოდ შეიძლება გაგრძელდეს.

ეკონომიკაზე ჩვენი სახელმძღვანელოები სტუდენტებს უყალიბებს დამახინჯებულ გაგებას მრავალ საკითხზე, რომლებიც ეხება თანამედროვე ფინანსურ და ფულად სისტემას. ავტორები თითქმის უნისონში საუბრობენ ბანკებზე, როგორც „ფინანსურ შუამავლებზე", რომლებიც ასრულებენ „კაპიტალის გადანაწილების" ფუნქციას დარგებს, ბაზრებს, ცალკეულ კომპანიებს შორის და ა.შ., „რითაც ისინი ხელს უწყობენ კვლავწარმოების ოპტიმალური პროპორციების ფორმირებას". ამგვარი პროპაგანდის შემდეგ ახალგაზრდა ადამიანებს უყალიბდებათ წარმოდგენა, რომ ბანკები მხოლოდ ღებულობენ ფულს ცალკე პირებისგან (ფიზიკური, იურიდიული) და გადასცემენ ამ ფულს სხვა პირებს. ანუ, ბანკები მხოლოდ და მხოლოდ „შუამავლები" არიან, რომლებიც იღწვიან საზოგადოებისათვის. ხოლო იმის შესახებ, რომ ბანკები „ქმნიან" ახალ ფულს და თანაც, ამ ფულის დიდი ნაწილი თავს იყრის ამავე ბანკებში, სახელმძღვანელოებში მინიშნებაც კი არ არის.

სახელმძღვანელოებში ასევე გახმოვანებულია აბსურდული იდეა, რომ თითქოს ბანკები „მონაწილეობენ საზოგადოებრივი პროდუქტის შექმნაში". მაგრამ მე არ მინახავს არცერთი „საბანკო პროდუქტი", რომლის გამოყენება შესაძლებელი იყოს ადამიანის ბუნებრივი საჭიროებების დასაკმაყოფილებლად. შეუძლებელია ამგვარი „საბანკო პროდუქტების" ჭამა, ჩაცმა, ყოფაცხოვრებასა და წარმოებაში გამოყენება. საბჭოთა უმაღლეს სასწავლებლებში ყველაფერი ცუდად როდი იყო: ჩვენ სწორად გვიხსნიდნენ, რომ საბანკო საქმიანობა განეკუთვნება მიმოქცევის სფეროს, რომ

ბანკები ახალ ღირებულებას არ ქმნიან, არამედ მონაწილეობენ საზოგადოებრივი პროდუქტის გადანაწილებაში, რომელიც შექმნილია მრეწველობაში, მშენებლობაში, სოფლის მეურნეობაში დასაქმებულ ადამიანთა შრომით. ჩვენი სტატისტიკის ეროვნული სამსახური კი „საერთაშორისო სავალუტო ფონდის მეთოდური რეკომენდაციების" საფუძველზე ცდილობს დაასაბუთოს, რომ თითქოს წარმოებული მთლიანი შიდა პროდუქტის ღირებულებით შეფასებაში რამდენიმე პროცენტი ბანკებზე მოდის. საჭიროა რაღაცნაირად დასაბუთდეს მევახშეების „საზოგადოებრივი მნიშვნელობა"!

იმისათვის, რომ მკითხველს ეჭვი არ შეეპაროს ბანკების „უცოდველობაში", სახელმძღვანელოების ავტორები თავიანთ ძალისხმევას არ ზოგავენ. ისინი გულმოდგინეთ გვიხსნიან, რომ შავბნელი სუბიექტები, რომლებსაც შუა საუკუნეებში ეწოდებოდნენ „მევახშეები" (საკმარისია გავიხსენოთ სისხლისმსმელი შეილოკი შექსპირის „ვენეციელი ვაჭრიდან") და დღევანდელი „ცივილიზებული" ბანკირები, „პრინციპულად განსხვავდებიან" ერთმანეთისაგან. ისინი გვარწმუნებენ, რომ „თანამედროვე საბანკო კრედიტი" სულ სხვაა, ვიდრე „მევახშური კრედიტი".

თანამედროვე „ეკონომიკსებში" მევახშური კრედიტი ჩვეულებისამებრ განიხილება, როგორც საბანკო კრედიტის ისტორიული წინამორბედი. მისი დამახასიათებელი ნიშნებია ზემაღალი საპროცენტო განაკვეთების გამოყენება ვალების დაფარვის მიზნით. მაგრამ განა მევახშურ პროცენტებს არ „გვახვევენ" თავს დღეს ჩვენი „ცივილიზებული" ბანკირები? განა ბანკები არ იძლევიან კრედიტებს „მოხმარების დაკრედიტებისა და ვალების გადახდის მიზნით"? გავიხსენოთ, რომ ჯერ კიდევ 2008 წლის პირველ ნახევარში (კრიზისის დაწყებამდე) ბანკები როგორ თავისუფლად იძლეოდნენ კრედიტებს და სულ არ ანაღვლებდათ, რა მიზნით დახარჯავდნენ მას კლიენტები. სახელმძღვანელოების ავტორების მთელი ეს „მსჯელობა" მიზნად ისახავს თანამედროვე მევახშეების გარშემო „სიწმინდის შარავანდედის" შექმნას, რომელიც თითქოს „დაიმსხვრა" მათი „ბნელი წარსულით". საუბარი ეხება მხოლოდ და მხოლოდ „აბრის" გამოცვლას იმისათვის, რომ ახალგაზრდებისათვის მიმზიდველი გახდეს „ფულადი" ცივილიზაციის ეპოქის „სოციალურად მნიშვნელოვანი პროფესია".

თუ სერიოზულად ვისაუბრებთ სასესხო პროცენტის განაკვეთის ცვლილებაზე შუა საუკუნეებიდან დღემდე, ნამდვილად უნდა ვაღიაროთ საპროცენტო განაკვეთების შემცირების ტენდენცია. მაგრამ ეს განპირობებულ იქნა არა იმით, რომ მევახშეები „სხვანი" გახდნენ, რომ მათ შეწყვიტეს „მევახშეობა", არამედ იმით, რომ მკვეთრად გაიზარდა სასესხო კაპიტალის მიწოდება. განსაკუთრებით მას შემდეგ, რაც მევახშეებმა შეძლეს თავიანთი ვალდებულებების ნაწილობრივი დარეზერვების ლეგალიზება. დღეს ნათელია, რომ ნებისმიერი შესაძლებლობის დროს (სასესხო კაპიტალის ბაზარზე მოთხოვნა-მიწოდების ბალანსის დარღვევისას) ბანკირები გარდაისახებიან შეილოკებად და გობსეკებად.

შედეგად იქმნება ისეთი გრძნობა, რომ მსოფლიოში არსებობს ორი რეალობა. პირველი მაკროეკონომიკური სახელმძღვანელოებია, რომლებშიც წერია, თუ როგორ უნდა უზრუნველვყოთ ფულის მიმოქცევის, საქონლისა და მომსახურების შეუფერხებელი გადაადგილება. ბაზარი კი აღიარებულია, როგორც წმინდა პანაცეა და სამოთხე დედამიწაზე.

მეორე ისაა, სადაც რეალურად არსებობენ გადამგდებნი, დოყლაპიები, „ფარატინა ფასიანი ქაღალდები" და სპეკულიანტები. ჯერჯერობით „გადამგდები" არ შესულა სახელმძღვანელოებში, როგორც თანამედროვე ეკონომიკის შემადგენელი ნაწილი. ყველა რატომღაც ფიქრობს, რომ ეს წესებისგან გამონაკლისია და მათ მიერ შექმნილი კოლიზიები კი კერძო ხასიათს ატარებს.

მატერიალური სიკეთის წარმოების პროცესის ორგანიზატორ მეწარმეებსა და „ჰაერიდან" ფულის წარმოების პროცესის ორგანიზატორ ბანკირებს შორის განსხვავება მშვენივრად აჩვენა ცნობილმა მრეწველმა ჰენრი ფორდმა. ის იყო ერთ-ერთი იმ მეწარმეთაგან, რომელსაც ესმოდა, რომ საბოლოო ჯამში მრეწველი უნდა მისდევდეს მომხმარებლის „მსახურების" და არა მოგების შექმნისა და დაგროვების მიზანს, მით უფრო ფულადი ფორმით. მეორე მიზანი მეწარმეს აქცევს მევახშის უნებლიე მონად და კლერკად. ჰ. ფორდს მშვენივრად ესმოდა, რომ „მოგება" – მევახშეების იდეოლოგიის უმნიშვნელოვანესი ელემენტი და გამდიდრების მექანიზმია. აკი, კაცმა რომ თქვას, ის არ ჭირდება არც მუშას, არც მომხმარებელს, არც თვით მრეწველს. ის მხოლოდ მევახშეს სჭირდება, რომლებიც პერიოდულად (კრიზისების პერიოდებში) აწარმოებენ „მოსავლის აღებას" „მოგების" სახით იმ „მიწაზე", რომელიც დათესეს, მორწყეს და დაამუშავეს დაქირავებულმა მუშაკებმა სამრეწველო მეწარმეების ხელმძღვანელობით. ჰენრი ფორდი ამბობდა, რომ თუ ადგილი აქვს წარმოების შემოსავლების გადაჭარბებას დანახარჯებზე, ეს სხვაობა (მოგება) არ უნდა იქნეს დაგროვილი, არამედ მაშინვე უნდა განაწილდეს: ერთი ნაწილი უნდა წავიდეს წარმოების განვითარებისკენ (რაც შექმნის მოთხოვნას საინვესტიციო საქონელზე), ხოლო მეორე ნაწილი დაუბრუნდეს მყიდველებს ან უნდა წარიმართოს მუშებისა და თვით მეწარმის შემოსავლების ასამაღლებლად (რაც სტიმულს მისცემს სამომხმარებლო საქონელზე მოთხოვნას). აღსანიშნავია, რომ ჰენრი ფორდმა არაერთხელ დაუბრუნა ფული მის მიერ წარმოებული ავტომობილების მყიდველებს იმ შემთხვევაში, როცა წარმოების დანახარჯების შემცირება აღმოჩნდებოდა დაგეგმილზე მეტი. ცხადია, რომ წარმოების ორგანიზაციის მიმართ მსგავსი მიდგომით ადგილი ჰქონდა ფორდის ავტომობილზე ფასების გეგმაზომიერ შემცირებას წლიდან წლამდე.

როგორი პარადოქსულიც არ უნდა იყოს, ჰენრი ფორდი

იყო მეწარმე აშკარად გამოხატული ანტიკაპიტალისტური მსოფლმხედველობით. ის, ალბათ, ეკონომიკის (ეკონომიკის – როგორც შემოქმედებითი, კონსტრუქციული საქმიანობის) ერთ–ერთი ბოლო „რაინდი" იყო, რომელიც ეწეოდა უკომპრომისო ბრძოლას უოლ–სტრიტის ბანკირებთან. მათ შორის, მან დაუნდობლად ამხილა მათი „გენერალური შტაბის" – აშშ–ის ფედერალური სარეზერვო სისტემის საქმიანობა. ჰ. ფორდს მშვენივრად ესმოდა, რომ ერთადერთი საშუალება, რომლითაც შეიძლებოდა უოლ–სტრიტის ბანკირების „დაჯაბნა", მწარმოებლებსა და მომხმარებლებს შორის გრძელვადიანი და ურთიერთმომგებიანი ურთიერთობის დამყარება და ამ ურთიერთობიდან „ფინანსური შუამავლების" განდევნა იყო. მათ, რომელთაც ნამდვილად სურთ გაიგონ, რა არის ფული და კრედიტი, რას წარმოადგენს „კაპიტალისტური ეკონომიკა", რომელია „ეკონომიკის" ამ მოდელის ალტერნატივა, ვურჩევთ წაიკითხოს ჰ. ფორდის ნაშრომები (Форд, 2000). ვფიქრობთ, რომ ჰ. ფორდს დღეს შეუძლია მეტი დახმარება აღმოუჩინოს ჩვენს საზოგადოებას, ვიდრე მთავრობის ნებისმიერ პომპეზურ პროგრამებს ქვეყნის კრიზისიდან გამოყვანის შესახებ.

რა თქმა უნდა, ჰ. ფორდი, როგორც მოაზროვნე და როგორც პრაქტიკოსი მარტო არ ყოფილა. მათ შორის, რომელიც თითქმის ფორდის თანამედროვენი და მისი თანამოაზროვნეები იყვნენ, შეგვიძლია დავასახელოთ, მაგალითად, ამერიკელი ჰენრი ჯორჯი და გერმანელი სილვიო ჰეზელი. სხვათა შორის, არცერთი არ ყოფილა „პროფესიონალ ეკონომისტთა" გილდიის წევრი.

პირველი გამოვიდა მუშათა წრიდან და იყო პროფკავშირელი აქტივისტი. მან დაწერა წიგნი „სიღარიბე და პროგრესი" (Джордж, 1992), რომელიც ამერიკაში XIX საუკუნის ბოლოსათვის თითქმის ყველა დიასახლისისთვის იყო ცნობილი და რომელმაც მარქსის „კაპიტალი" არაკონკურენტუნარიან „ინტელექტუალურ პროდუქტად" აქცია. ჰ. ჯორჯის ნაშრომი მოიცავს XIX საუკუნის დასავლურ საზოგადოებაში ეკონომიკური წესრიგის ღრმა ანალიზს და იძლევა კაპიტალიზმის ეკონომიკური და სოციალური რეკონსტრუქციის მკაფიო ორიენტირებს, თანაც რევოლუციური არეულობის გარეშე. მევახშეებს განსაკუთრებით აშფოთებდათ ჰ. ჯორჯის მარტივი აზრი იმის შესახებ, რომ ფული წარმოადგენს არა სიმდიდრეს, არამედ მხოლოდ საშუალებას, რომლის დახმარებითაც კაპიტალისტურ საზოგადოებაში ერთი ადამიანი ქონებას ართმევს სხვა ადამიანს. მან აჩვენა, რომ ყველაზე რეალური სიმდიდრე არის მიწა და სხვა ბუნებრივი რესურსები, რაც ადამიანს მიეცა ღვთისგან და რომ ბანკირების მიზანია მათზე სრული კონტროლის დამყარება.

მეორე მოღვაწე იყო კომერსანტი სილვიო ჰეზელი. მას ეკუთვნის ნაშრომი „ბუნებრივი ეკონომიკური წესრიგი" (Гезелль, 2004).

ცნობილია ინგლისელი ეკონომისტის ჯ. კეინზის სიტყვები: „მე დარწმუნებული ვარ, რომ მომავალი უფრო მეტს ისწავლის ჰეზელისგან, ვიდრე მარქსისგან".

სხვათა შორის, ჰეზელის იდეები (უპ. ყოვლისა, „უპროცენტო", ანუ „ნეიტრალური" ფულის შემოღების იდეა) აქტიურად განხორციელდა ცხოვრებაში გასული საუკუნის 30–იან წლებში ცალკეული თემებისა და მუნიციპალიტეტების დონეზე მთელ რიგ ქვეყნებში და მან საშუალება მისცა ამ ქვეყნებს ქმედითი წინააღმდეგობა გაეწიათ მაშინდელი კრიზისისათვის.

უნდა აღვნიშნოთ, რომ სამწუხაროდ დღეს არც ამერიკულ, არც გერმანულ და არც ჩვენს უნივერსიტეტებში სტუდენტებს არათუ წაუკითხავთ ჰ. ფორდის, ჰ. ჯორჯის, ს. ჰეზელის ნაშრომები, არამედ საერთოდ არაფერი სმენიათ მათ შესახებ (გარდა ჰ. ფორდისა). თანაც, იგივე შეიძლება ითქვას პროფესორების უმეტეს ნაწილზეც, რომლებიც ეწევიან სტუდენტების „განათლებას" mainsteam–ის პროგრამით. ვფიქრობთ, რომ ჰ. ჯორჯი და ს. ჰეზელი კარგი თანაშემწეები იქნებოდნენ ჩვენი ქვეყნის კრიზისიდან გამოსვლაში. ამისათვის, ჩვენი აზრით, საჭიროა ყველანაირად ხელი შევუწყოთ მათი ნაშრომების პოპულარიზაციას ჩვენს ქვეყანაში.

რასაკვირველია, დასავლეთში გამომავალი პუბლიკაციები ფულის პრობლემების შესახებ, ძირითადად, mainstream–ის – „მევახშეთა პარტიის" „გენერალური ხაზის" სულისკვეთებითაა გაჟღენთილი. თუმცა, სურვილის შემთხვევაში, წიგნებისა და სტატიების მღვრიე ნაკადში შეიძლება ვიპოვოთ პატიოსანი და სიღრმისეული ნაშრომები იმ ავტორებისა, რომლებსაც პირობითად შეიძლება ვუწოდოთ „ეკონომიკური ოპოზიცია". ამ „ეკონომიკური ოპოზიციის ნათელი წარმომადგენლებია ჰენრი ფორდი, ჰენრი ჯორჯი, სილვიო ჰეზელი. ისინი დიდი ხნის წინათ ცხოვრობდნენ და ქმნიდნენ თავიანთ ნაშრომებს XIX საუკუნის მეორე ნახევარსა და XX საუკუნის პირველ ათწლეულებში. მათ შეიძლება ვუწოდოთ „ეკონომიკური ოპოზიციის" „კლასიკოსები" (Катасонов, 2013).

მაგრამ, მადლობა ღმერთს, დღესაც ჩნდება „ეკონომიკური ოპოზიციის" საინტერესო ნაშრომები, რომლებიც აგრძელებენ „კლასიკოსების" ტრადიციებს და ანვითარებენ მათ აზრს თანამედროვე რეალიების გათვალისწინებით.

აი, მაგალითად, „ეკონომიკური ოპოზიციის" ნათელი წარმომადგენელი – ამერიკელი ემრი შელდონი. მრავალთათვის ამერიკასა და მის ფარგლებს გარეთ ცნობილია შელდონის ნაშრომი „მილიარდები ბანკირებს, ვალი ხალხს". თავისი ფორმით ეს წარმოადგენს აშკარა პუბლიცისტიკას, ხოლო აზრის სიღრმით და სიმწვავით გვაგონებს ჰენრი ჯორჯს, რომელიც შელდონამდე ასი წლით ადრე მოღვაწეობდა ამერიკაში.

მოვიყვანოთ მხოლოდ ერთი ციტატა შელდონის ზემოთნახსენები ნაშრომიდან:

„ერთადერთი გზა, რომლითაც ფული (რომლებიც, სხვათა შორის, არა ნამდვილ ფულს, არამედ, უფრო საკრედიტო ვალს წარმოადგენს), ამერიკაში მიმოქცევაში ხვდება მაშინ, როცა მათ სესხად იღებენ ბანკირებისგან. როდესაც შტატები და მოსახლეობა ვალს იღებს მსხვილი ოდენობით, იქმნება შთაბეჭდილება, თითქოს ქვეყანა განიცდის აყვავებას. მაგრამ სინამდვილეში ბანკირები „ქმნიან" მხოლოდ ფულის რაოდენობას, რომელიც თანხობრივად შეესაბამება თითოეულ სესხს და არასოდეს მის იმ დამატებით რაოდენობას, რომელიც აუცილებელია პროცენტების გადასახდელად. სწორედ ამიტომაა, რომ ახალი ფულის მოცულობა ვერასოდეს ვერ შეძლებს დაეწიოს გაცემული ვალების მოცულობას. თანხა, რომელიც აუცილებელია სესხებზე პროცენტების გადასახდელად, არ „იქმნება" და ამიტომ, უბრალოდ ის არ არსებობს! ამ სისტემის ფარგლებში, რომელშიც ახალი ვალების მოცულობა ყოველთვის აჭარბებს გაცემული თანხების მოცემულობას, მნიშვნელობა არ აქვს, ბევრს სესხულობთ თუ ცოტას; საერთო ვალის ზრდა ბევრად უსწრებს ხელმისაწვდომი საშუალებების რაოდენობას მათ დასაბრუნებლად. ადამიანები ვერასდროს შეძლებენ თავი დააღწიონ ვალებს" (Эмри, 2009).

ძალზე საინტერესო და ინფორმაციულია 1990-იანი წლების ბოლოს გამოსული ინგლისელი ეკონომისტის მ. როუბოტემის წიგნი, რომელსაც ეწოდება „სიკვდილის ძალაუფლება. თანამედროვე ფულის, სავალო მონობისა და დესტრუქციული ეკონომიკის გამოკვლევა" (Rowbotham, 1998). წიგნი ეყრდნობა ბოლო ასი წლის მანძილზე დიდი ბრიტანეთის შესახებ სტატისტიკური მონაცემების ანალიზს. თავისი წიგნის დასაწყისში მ. როუბოტემი წერს:

„არავითარ შემთხვევაში არ იწვევს გაკვირვებას ის ფაქტი, რომ ერები იმყოფებიან ქრონიკული მევალეების მდგომარეობაში, მთავრობებს არ გააჩნიათ საკმარისი რესურსები, საზოგადოებრივი სამსახურები არასაკმარისად ფინანსდება, ხოლო ადამიანები დამძიმებულნი არიან იპოთეკური და ოვერდრაფტის კრედიტებით (ოვერდრაფტი – კრედიტი, რომლის მიხედვითაც მოვალეს შეუძლია მიიღოს დამატებითი საშუალებები თავდაპირველად შეთანხმებული ლიმიტის ზემოთ). ამ ფულადი უკმარისობისა და არაგადახდისუნარიანობის მიზეზი მდგომარეობს იმაში, რომ ფინანსური სისტემები... ყველა ქვეყანაში ფაქტობრივად ემყარება ვალს... თანამედროვე ფულისა და ვალის შექმნა მიმდინარეობს პარალელურად...

ფულის შექმნა და მიწოდება ახლანდელ დროში თითქმის მთლიანად გადაცემულია ბანკებისა და სხვა საკრედიტო ინსტიტუტებისათვის. ადამიანთა უმრავლესობა ვარაუდობს, რომ თუ ისინი სესხულობენ ბანკისგან, ე.ი., ისინი სესხულობენ ფულს სხვა ადამიანებისგან. ფული, რომელიც ვალადაა გაცემული ბანკების მიერ, არ წარმოადგენს ადრე არსებული ფულის გასესხებას; ბანკების მიერ ვალად გაცემული ფული – დამატებით შექმნილი ფულია. ფულის ნაკადი, რომლებიც გენერირებულია ადამიანების, მეწარმეებისა და მთავრობების მიერ, რომლებიც მუდმივად იღებენ ვალს ბანკებიდან და სხვა საკრედიტო ინსტიტუტებიდან, აკმაყოფილებენ მთელი ეკონომიკის მოთხოვნილებებს. ამგვარად, ფულის მიწოდება დამოკიდებულია ადამიანებზე, რომლებიც ღებულობენ ვალს და დავალიანების დონე ეკონომიკის შიგნით სხვა არაფერია, თუ არა შექმნილი ფულის მოცულობის მაჩვენებელი" (Rowbotham, 1998).

ოდნავ ქვემოთ როუბოტამი ყურადღებას აქცევს იმ ფაქტს, რომ თანამედროვე ადამიანები უკვე ვეღარ გრძნობენ მზარდი ვალის დამანგრეველ ზემოქმედებას და რომ დღევანდელი ფულადი სისტემა, რომელიც ემყარება ვალს, საზოგადოებისათვის ყველაზე უარესია ფულადი სისტემის ნებისმიერი პროექტიდან:

„ბოლო 30 წელი თითქმის უნიკალურია წინა სამ ასწლეულთან შედარებით იმით, რომ ადამიანებმა შეწყვიტეს ვალის პრობლემაზე ფიქრი... XVIII საუკუნის განმავლობაში გაისმოდა მუდმივი მოწოდებები რეფორმების გატარების მოთხოვნით, რომელიც შეამსუბუქებდა სავალო ტვირთს. XIX საუკუნეში ევროპასა და ამერიკაში განვითარებადი ინდუსტრიალიზაციისა და სასოფლო-სამეურნეო განვითარების პერიოდებში, ადამიანთა უმრავლესობა ზედმეტ საბანკო აქტიურობას თვლიდა უსაშინლესი სიღარიბის მთავარ მიზეზად. XX საუკუნეში, 1930-იანი წლების დეპრესიის დროს, ფინანსურმა სისტემამ ეკონომიკა მკაცრ კონტროლს დაუქვემდებარა და ის სრულ კრახამდე მიიყვანა. ეს ის პერიოდია, რომელიც ისტორიაში, შეიძლება ითქვას, პირველად ხასიათდებოდა აშკარა სიმდიდრით, როცა ტექნოლოგია ადამიანებს სთავაზობდა რეალურ თავისუფლებას და მატერიალურ აყვავებას...

...იმ დროს (ე.ი., 1930-იანი წლების დეპრესიის წლებში) შემოთავაზებულ იქნა ფულადი სისტემის რეფორმირების 2000 ვარიანტი – და ყველა მათგანი კატეგორიულად გამორიცხავდა ვალზე დამყარებულ სისტემის არსებობას, იმ სისტემისას, რომელიც მაინც იქნა დამყარებული. ეს სისტემა დღემდე არსებობს, მოდიფიცირებულია მხოლოდ უმნიშვნელო დეტალებით და ძირითადად უცვლელია; ბოლოდროინდელმა ფინანსურმა კრიზისმა გვაჩვენა, რომ პოტენციალი კრახისათვის ნარჩუნდება" (Rowbotham, 1998).

მ. როუბოტემის ტიპის ეკონომისტებისათვის, რა თქმა უნდა, ახლანდელი კრიზისი არა შემთხვევითობა, არამედ აშკარა კანონზომიერებაა, რომელიც განპირობებულია ფულის საკრედიტო ბუნებით.

უსასრულოდ შეიძლება ცნობილი, არც ისე ცნობილი და საერთოდ უცნობი ავტორების ციტირება „გამარჯვებული კაპიტალიზმის" ქვეყნებიდან, რომლებიც იმეორებენ მათთვის უკვე კარგა ხნის წინათ ქცეულ ბანალურ ჭეშმარიტებას: საბანკო პროცენტი (მევახშეობა) წარმოადგენს „ვირუსს",

რომელიც იწვევს კაპიტალისტური „ეკონომიკის“ ქრონიკულ და განუკურნებელ დაავადებას. ეს ვლინდება არა მხოლოდ ჭარბწარმოების, არამედ ინფლაციის, უმუშევრობის კრიზისებში, ბუნებრივი რესურსების მტაცებლურ გამოყენებაში, ტექნიკური პროგრესის დამუხრუჭებაში, საზოგადოების ქონებრივ პოლარიზაციაში, კოლონიალიზმში, ნარკომანიის სულ უფრო გავრცელებაში, გარემოს დაბინძურებაში, კვების ნატურალური პროდუქტების თანდათანობით ქიმიური მრეწველობის პროდუქტებით ჩანაცვლებაში, ფსიქიკური დაავადებებისა და თვითმკვლელობების ზრდაში, „სექსუალურ რევოლუციასა“ და „სექსუალურ განათლებაში“, მორალური ნორმებისა და ტრადიციული კულტურების რღვევაში, სატანიზმის, ომებისა და ტერორიზმის დანერგვაში და ა.შ.. ყოველივე ეს „მეტასტაზებია“ საზოგადოების ორგანიზმში, რომლებიც წარმოშობილია მევახშეობის „ვირუსით“. სხვათა შორის, საკრედიტო ურთიერთობათა სფეროში სულ უფრო იკიდებს ფეხს ე.წ. „რთული პროცენტები“ (ე.ი., პროცენტებზე დარიცხული პროცენტები). „რთული პროცენტების“ დარიცხვის შემთხვევაში დავალიანება იზრდება გეომეტრიული პროგრესიით. ზუსტად ასე იზრდება კიბოს უჯრედები. ამიტომ, ხშირად საბანკო პროცენტებს უწოდებენ არა მარტო „ვირუსს“, არამედ „ეკონომიკის“ „კიბოს უჯრედებს“.

დასავლეთში, სადაც გამეფებულია „აბსოლუტური დემოკრატია“, კრედიტების, „სავალო ეკონომიკის“, „საპროცენტო ვირუსების“ პრობლემებზე მიძღვნილი სერიოზული ნაშრომებისა და მათი ავტორების ნეიტრალიზაციის მიზნით, მევახშეთა ძალაუფლებას მოქმედებაში მოჰყავს მძლავრი „მაყუჩები“. ასეთი „მაყუჩებია“, პირველ რიგში, „პროფესიონალ ეკონომისტთა“ მიერ მრავალმილიონიანი ტირაჟით გამოცემული სახელმძღვანელოები და მსხვილი მონოგრაფიები „ეკონომიკსში“, „მონეტარიზმში“, „საბაზრო ეკონომიკასა“ და სხვა საგნებში, რასაც ინგლისურად ეწოდება mainstream–ი. მეორე, ესაა უნივერსიტეტები და სხვა უმაღლესი სასწავლო დაწესებულებები, სადაც mainstream–ის იდეები რეტრანსლირდება პროფესორების მიერ მაღალი კათედრებიდან მილიონობით ახალგაზრდა ადამიანის წინაშე. მესამე, ესაა მასობრივი ინფორმაციის საშუალებები, რომელთა დახმარებითაც mainstream–ი თითოეულის ოჯახში შედის. ასეთი მძლავრი „მაყუჩის“ ამოქმედების შემდეგ, საშუალო სტატისტიკური ობივატელის ცნობიერებაში არავითარი ეჭვი არ რჩება იმისა, რომ ბანკირები არიან საზოგადოების მფარველები და კეთილისმყოფელები და ისიც თამამად და სიხარულით ყოფს თავის თავს „სავალო მარყუჟში“. მ. როუბოტემმა ტყუილად არ თქვა, რომ „ადამიანებმა შეწყვიტეს ვალის პრობლემაზე ფიქრი“.

დღეისათვის მითითებულ თემაზე სერიოზული პუბლიკაციების დიდი ნაწილი მხოლოდ უცხო ენებზე არსებობს და ისინი თავიანთ მთარგმნელებს ელოდება.

## გამოყენებული ლიტერატურა:

1. Rowbotham M. (1998). The Grip of Death. A Study of Modern Money, Debt Slavery and Destructive Economics. Charlbury. Carpenter Publishers, გვ. 234, 285.
2. Гезелль С. Естественный экономический порядок /Пер. сангл. // Интернет. http://blog.i.ua/user/1841461/851041/.
3. Гэлбрейт Дж. К. (2009). Экономика невинного обмана: правда нашего времени. — М.: «Европа», გვ. 73, 89.
4. Джордж Г. (1992). Бедность и прогресс. Исследование причины промышленных застоев и бедности, растущей вместе с богатством. Москва: Генри Джордж Фондейшн, გვ. 123-124.
5. Катасонов В. Ю. (2013). Капитализм. История и идеология «денежной цивилизации» - М.: Институт русской цивилизации, გვ. 1000-1001.
6. Поланьи К. (2002). Великая трансформация: политические и экономические истоки нашего времени. — СПб.: Алетейя, გვ. 45-46.
7. Форд Г. (1989). Моя жизнь – мои достижения. М.: Финансы и статистика, გვ. 62.
8. Эмри Ш. Миллиарды – банкирам, долги – народу. (http://worldcrisis.ru/crisis/195211).

# THE APOLOGISTS AND CRITICS OF CAPITALISM

**MALKHAZ CHIKOBAVA**
Doctor of Economics, Associate Professor
Ivane Javakhishvli Tbilisi State University, Georgian
malkhaz.chikobava@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.017

**KEYWORDS:** ECONOMY, CHROMATICISM, CAPITALISM, PROPERTY, INTEREST RATE

**SUMMARY**

Abstract: The study analyzes the essence of the modern capitalist system, attempts by the capitalists to ennoble the Western economic system, which is described by Aristotle as hrematics, a counterbalance to the economy or "house building". The work emphasizes the absurdity of determining the market economy. "

It is emphasized that modern capitalism is, first of all, not an economic, but a spiritual phenomenon. It has all the religious symbols, it is an invisible religion in all its main directions, which diametrically contradict Christianity. It can be called a "monetary religion". The paper also presents when, by whom and in what context the term "capitalism" is first mentioned in chronological order. The paper notes that, despite the "titanic efforts" of the "economic science", the "progressive" approval of capitalism was difficult: this social and economic education largely discredited itself.

The document also discusses the absurd idea of economic manipulation that banks "participate in the creation of public products." It is worth noting that banks are not so-called financial intermediaries and they themselves create money from the air in the economy, which is the main reason for inflation. Unfortunately, in modern "economy" usurious credit is usually regarded as a historical precursor of a bank loan, which in itself is an absurd idea.

The work briefly presents the ideas of Henry Ford, Henry George, Silvio Gezel, Emrey Sheldon and Michael Roobotem on the inefficiency of modern capitalism. It is noted that translating the works of these authors in modern conditions and ensuring their accessibility for students and young people is not an easy task. Unfortunately in our universities today do not offer the labor of Ford, George, (except for Ford). In addition, the same can be said about most professors who "train" students of mainstream.

In the author's opinion, the above authorization will become a good helper for the crisis in our country. For these purposes, we need to popularize these authors in our country.

# ეკონომიკური და პოლიტიკური ვითარება ილიას ეპოქის საქართველოში*

**გიული ქეშელაშვილი**
ეკონომიკის დოქტორი, ასოცირებულიპ როფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
giuli.keshelashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.018

**საკვანძო სიტყვები:** სოციალურ-ეკონომიკური პროცესები, სახელმწიფო პოლიტიკა, საზოგადოება და სახელმწიფო, სამართლიანი საზოგადოება, ეკონომიკური ბაზისი, კერძო საკუთრება, თავისუფლების ხარისხი, ეკონომიკური პოლიტიკა

## XIX საუკუნის დასავლეთევროპული ეკონომიკურ-ფილოსოფიური აზრის გამოძახილი ქართულ სინამდვილეში

საზოგადოება და სახელმწიფო თანამედროვე გაგებით წმინდა ევროპული მოვლენაა (Reinhard, 1999:14–22), რომელიც სათავეებს ევროპული ფეოდალიზმიდან იღებს. ევროპული სახელმწიფო მოწყობა დასაბამიდან იცნობს ცენტრალური ხელისუფლისა და პიროვნების თანაარსებობას. ისტორიკოსი დავით პაიჭაძე აღნიშნავს, რომ „დინამიური ბალანსი ამ ინსტიტუტებს შორის არის შიდა ინტეგრაციის მამოძრავებელი ძალა, რამაც დასავლური საზოგადოების განვითარების ეტაპები განაპირობა: ერთობიდან საზოგადოებისაკენ, საზოგადოებიდან „საზოგადოებრივ შეთანხმებამდე“, საზოგადოებრივი შეთანხმებიდან თანამედროვე სახელმწიფომდე“ (პაიჭაძე, 2013:9).

ანტიკური ხანის ფილოსოფოსები: პლატონი, არისტოტელე, სოკრატე, ციცერონი, სენეკა და სხვები საკუთრების საკითხს სახელმწიფოს მოწყობის თვალსაზრისით გადამწყვეტ მნიშვნელობას ანიჭებდნენ. ასევე, „ახალი დროის“ მოაზროვნენი, თომას ჰობსი (1588–1679), ჯონ ლოკი (1632–1704) და ჟან–ჟაკრუსო (1712–1778) კერძო საკუთრებას ინდივიდისა და მისი ქმედების თავისუფლების ხარისხთან უშუალო კავშირში განიხილავდნენ. თანამედროვე განვითარებული სამყაროს მიერ განვლილი გზა ერთობიდან საზოგადოებამდე ადამიანის რთულ სოციალურ ურთიერთობებს გულისხმობს, დაფუძნებულს საკუთრების თავისუფალ ფლობასა და მის ასევე თავისუფალ განკარგვაზე. ამ გარემოებას ეფუძნება ასევე კანტის გამონათქვამი _ საკუთრების წარმოქმნას რესპუბლიკურ სახელმწიფომდე მივყავართ. სახელმწიფოს ფუნქცია „ახალი დროის“ დასავლური ფილოსოფიური მოძღვრებების მიხედვით, საზოგადოების წევრებს შორის სამართლიანი ურთიერთობების მენეჯერის ფუნქციაში გამოიხატებოდა. სახელმწიფო „საზოგადოებრივიშეთანხმების“ შედეგია.

დასავლეთ ევროპაში აღმოცენებული ე.წ. „მესამე წოდება“ „ქალაქელები“ პოლიტიკური უფლებებისა და თავისუფლებებისათვის ბრძოლაში სოფლად მცხოვრებ ფეოდალებს დაუპირისპირდნენ. გაჩნდა ეროვნული, ანუ ბურჟუაზიული მოძრაობები. რა ხდებოდა ამ დროს აღმოსავლეთში? აღმოსავლეთში გამოიკვეთა ცენტრალური ხელისუფალის ავტორიტარიზმი, ინდივიდის როლისა ზოგადოების კულტურულ და პოლიტიკურ ცხოვრებაში უგულებელყოფილ იქნა. ამიტომ ვერ ჰპოვეს ბურჟუაზიული განვითარების გზა თავის დროზე მაღალგანვითარებულმა ფეოდალურმა აზიურმა რეგიონებმა (Wickham, 1985:187).

საქართველოს გეოსტრატეგიული მდებარეობის გამო, საგარეო ურთიერთობები ქვეყნის საზოგადოებრივი განვითარების საქმეში ყოველთვის განმსაზღვრელ როლს ასრულებდა და დღესაც იგივე გრძელდება. დასავლეთში კი, საპირისპიროდ _ საგარეო პოლიტიკა საზოგადოების შიგა განვითარების გაგრძელებას წარმოადგენს (პაიჭაძე, 2013:11). შიგა კონსოლიდაციისა და ეროვნული ინტეგრაციის პროცესი საქართველოში გამუდმებულად ფერხდებოდა დამპყრობლების მიერ. ამიტომ საქართველოს ისტორიაში განსაკუთრებული როლი ჯერ ბიზანტიასთან და შემდგომში კი რუსეთთან მეზობლობას ენიჭებოდა და ენიჭება დღესაც.

ფეოდალიზმის განვითარება რუსეთში შორს არის ევროპული ტრადიციისაგან. რუსეთის ბიუროკრატიული ცენტრალიზმი და ხელისუფლების ავტოკრატიზაცია ივანე მრისხანესაგან იღებს სათავეს, როცა გატარდა გარკვეული რეფორმები (1549–1560), რომლის მიზანი იყო თვითმპყრობელობის გაძლიერება და სახელმწიფოს ცენტრალიზაციის განმტკიცება. მოსკოვის სახელმწიფომ შეიერთა ყაზანის, ასტრახანის სახანოები, დაიმორჩილა ციმბირის ხანიდან ოღაელთა ურდო. იგი ერთპიროვნულად შეუდგა სახელმწიფოს მართვას. საშინაო პოლიტიკაში მან კურსი აიღო თვითმპყრობელური ხელისუფლების განმტკიცებისა და ოპოზიციის დათრგუნვისაკენ. ეს არის ძირითადი მიზეზი იმისა, თუ რატომ ვერ წარმოიქმნა რუსეთში ბოიარებისაგან

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

დასავლურის მსგავსი რეგიონულად დამაგრებული წოდების დასაყრდენი. ერთი სიტყვით, ფეოდალიზმი რუსეთში ივანე მრისხანიდან მოყოლებული სულ უფრო და უფრო ავტოკრატიზაციის ინსტრუმენტად ყალიბდებოდა (Borgolte, 2002 :268).

საქართველოს რუსეთთან შეერთებისთანავე ქართველი არისტოკრატიის დიდი ნაწილი რუსეთში იქნა გადასახლებული. ქართული სახელმწიფოებრიობა და ქართული ფეოდალიზმი, ანუ მოსახლეობის მიერ ლეგიტიმურად მიჩნეული სისტემა გაუქმდა. სკოლებში, ეკლესიასა და სასამართლოში საქმის უცხო ენაზე წარმოებამ მოსახლეობასა და ისედაც არალეგიტიმურად აღქმულ რეჟიმს შორის კომუნიკაციის შესაძლებლობა მოსპო. თაობები დარჩნენ უწიგნურნი, ეს გარემოება განსაკუთრებით უწყობდა ხელს დეზინტეგრაციის პროცესს. ამ უფსკრულის ამოვსება სილია ჭავჭავაძე „მომრიგებელი მოსამართლის“ ინსტიტუტის შემოღებით ცდილობდა.

ილია ჭავჭავაძის მოღვაწეობა _ ქართული ანბანის რეფორმირება, თანამედროვე ლიტერატურული ენის დახვეწა, მას იმდროინდელი ევროპული ეროვნული მოძრაობების გმირების რიგში აყენებს. ხოლო ლოზუნგი „მამული, ენა, სარწმუნოება“, ქართველებისათვის ეროვნული ინტეგრაციის ორიენტირების სიმბოლო და მაჩვენებელია. სოციალური პრობლემების მოგვარებას ილია ჭავჭავაძე საქართველოში ეროვნული ბურჟუაზიის, ქართული „მესამე წოდების“ აღმოცენებაში ხედავდა.

XIX საუკუნის ევროპაში მიმდინარე ეროვნული მოძრაობები ეროვნული სახელმწიფოების შექმნას ისახავდა მიზნად და ამ პროცესის მამოძრავებელი ძალა ბურჟუაზია იყო. ეკონომიკური და საზოგადოებრივი ურთიერთობების შემდგომი პროგრესის საფუძველს ილია ჭავჭავაძე ბურჟუაზიული ურთიერთობების სრულყოფა-განვითარებაში ხედავდა. სწორედ ამიტომ მოითხოვდა ეროვნულ დამოუკიდებლობას, მაგრამ, როგორც რეალისტი, პოლიტიკური ავტონომიის ფორმას სჯერდებოდა. ილია ჭავჭავაძისათვის საქართველოს ეროვნული დამოუკიდებლობა – ეროვნული „მესამე წოდების“ მიერ დაფუძნებულ სოციალურ წესრიგს ნიშნავდა. მას მომავლის სამართლიანი საზოგადოების შენება მხოლოდ სოციალური თანასწორობის უზრუნველყოფისა და ჩაგვრის ყოველგვარი ელემენტის აღმოფხვრის გზით მიაჩნდა შესაძლებელი. იგი ცდილობდა, გამოენახა ეკონომიკური განვითარების ისოპტიმალური გზები, რაც საქართველოს თავიდან ააცილებდა წოდებრივი დაპირისპირების გაღრმავებას. ამიტომ განიხილავდა წოდებათა შერიგების ეკონომიკურ, იურიდიულ და ზოგად პოლიტიკურ საფუძვლებს დათვლიდა, რომ ამის მიღწევა მხოლოდ კარდინალური ეკონომიკური გარდაქმნებით, მესაკუთრეთა ფენის გამრავლება-გაძლიერებით, შესაბამისი მოქნილი კანონმდებლობითა და თვითმმართველობის დემოკრატიული სისტემის შემოღებით გახდებოდა შესაძლებელი (მალაზონია, 1999:112).

## ფრაგმენტები ილია ჭავჭავაძის სოციალურ-ეკონომიკური მოძღვრებიდან

ილია ჭავჭავაძე სახელმწიფოს განვითარების მტკიცე საფუძვლად ეკონომიკურ ბაზისს თვლიდა. ამიტომ მოითხოვდა ქვეყნის ეკონომიკური განვითარების შემაფერხებელ გარემოებათა დაუყოვნებლივ აღმოფხვრას და მკაცრად ილაშქრებდა საზოგადოებრივი ცხოვრების ისეთი მანკიერი ორგანიზაციის წინააღმდეგ, როგორიცაა ბატონყმობა, მისთვის დამახასიათებელი იძულებითი შრომითა და არარენტაბელური ეკონომიკით. იგი თვლიდა, რომ საზოგადოება კლასთა და ფენათა დაპირისპირებითა და ბრძოლით სასიკეთოდ ვერ განვითარდებოდა და კატასტროფამდე მივიდოდა, რისი გადატანა ძალიან ძვირად დაუჯდებოდა ერებსა და მთელ კაცობრიობას. ის იზიარებდა ინგლისური კლასიკური პოლიტეკონომიის კორიფეების აზრს იმის შესახებ, რომ გაბატონებულ კლასებს თავისი მოგების ნაწილი მშრომელებისათვის უნდა გაეყოთ და საქართველოში მიწათმფლობელებს გლეხი უმიწოდ არ უნდა დაეტოვებინათ.

ბატონყმობის გაუქმების შემდეგ ილია ჭავჭავაძე იბრძოდა მიწითსარგებლობის გადასახადის შემცირებისა და გლეხობის მესაკუთრედ გადაქცევისთვის, რასაც წარმოებისადმი ინტერესის გაძლიერებად აპროდუქციის ზრდა უნდა მოჰყოლოდა. ილიას პროგრამა ითვალისწინებდა სოციალური ურთიერთობების სამართლიანსაფუძველზე მოწყობას, რაც კერძო საკუთრების პირობებში თავისუფალი შრომის ფაქტორს დაუკავშირდებოდა.

საქართველოში ბატონყმობის გაუქმების შემდეგ ილია ჭავჭავაძემ თავისი ცხოვრების განმსაზღვრელი პოზიცია აირჩია: სამართლის წინაშე ფორმალურად თანასწორ საზოგადოებაში, შესაძლებელია ყველა დაპირისპირების მშვიდობიანი გადაჭრა, ყველა ადამიანის მესაკუთრედ გადაქცევა და ყველასთვის შრომის აუცილებლობა. მას სჯეროდა, რომ აღნიშნულის მიღწევისათვის საქართველოში არსებული შესაძლებლობების გონივრული გამოყენება იყო აუცილებელი.

ილია ჭავჭავაძემ განსაკუთრებული ყურადღება დაუთმო ხიზნობასთან დაკავშირებული პრობლემების კვლევას. იგი ხიზნობის ძირითად პრობლემას მუშახელს მოკლებული მიწის არსებობაში ხედავდა. ბატონყმობის გაუქმების შემდეგ უმიწო გლეხების სიმრავლემ საიჯარო გადასახადების ზრდა გამოიწვია. ხიზნობისათვის სავალდებულოდ იყო მიწათსარგებლობის ყოველწლიური გადასახადის გადახდა, რაც „სამართლიანი საზოგადოების“ ჩამოყალიბების საფუძველი უნდა გამხდარიყო. ხიზნობას, ილიას აზრით, ურთიერთხელსაყრელ საფუძველზე უნდა მოეწესრიგებინა მიწათმოქმედისა და მიწათმფლობელის ურთიერთობები.

„სამართლიანი საზოგადოება" უნდა დაფუძნებოდა თავისუფალი ადამიანების მიერ შექმნილ ისეთ ეკონომიკურ ურთიერთობებს, რაც გამორიცხავდა ყოველგვარ ჩაგვრასა და უუფლებობას. ივ. ჯავახიშვილის თქმით, მან „ჯერ კიდევ 1880 წელს აღიარა ისტორიული პროცესის გასაგებად ეკონომიკური საფუძვლის ცოდნის აუცილებლობა". ილიამ გააანალიზა ისეთი ეკონომიკური კატეგორიები, როგორიცაა ფული, საქონელი, ბაზარი, ღირებულება, ფასი და სხვა.

ილია ჭავჭავაძე ხაზგასმით აღნიშნავდა საზოგადოებრივი წარმოების და საქონელმიმოქცევის როლს ქვეყნის ეკონომიკურ განვითარებაში. სასოფლო-სამეურნეო საქონლის კონკურენტუნარიანობის პირობების განსაზღვრას, თვითღირებულების შემცირების გზების ძიებას, სოფლად ეფექტიანი საინვესტიციო პოლიტიკის გატარებას ილია წარმოების სტიმულირებისათვის აუცილებელ პირობად მიიჩნევდა. იგი აღნიშნავდა, რომ ...მიწასთან გასწორდა, გაქარწყლდა და მტვრად აღიგავა ის ქვეყნები, რომლებმაც უგულებელყვეს წარმოების განვითარების მნიშვნელობა. ამით მოეღო ბოლო დიდი სრაელს, დიდ საბერძნეთსა და დიდ რომს (ჭავჭავაძე, 1956: 174).

„სათავადაზნაუროს აადგილ-მამულობანკის" დაარსება და ხელმძღვანელობა ნათელი მაგალითია ილიას ეკონომიკური შეხედულებებისა. ილიას პრინციპულობამ, შრომისმოყვარეობამ, გულისხმიერებამ და საბანკო კანონების განუხრელმა დაცვამ ბანკის საქმიანობის წარმატება და მომგებიანი ფუნქციონირება განაპირობა. ბანკიდან მიღებული შემოსავლები განათლებისა და კულტურის განვითარებას, მოსახლეობის ჯანმრთელობის დაცვას მოხმარდა. „სათავადაზნაურო საადგილმამულო ბანკი" საერთო-ეროვნულ კუთვნილებად იქცა.

ილია ჭავჭავაძის ეკონომიკურ იდეებს აქვს უდიდესი თეორიული და პრაქტიკული მნიშვნელობა. იგი აქტუალურია დღესაც, როდესაც უარი ვთქვით წარმოების მართვის ადმინისტრაციულ-ბიუროკრატიულ მეთოდებზე და ვცდილობთ, ეკონომიკური მეთოდების გამოყენებას. ილიას დროინდელ საქართველოში, ისევე როგორც რუსეთში, იცავდნენ კერძოს მიმართ ზოგადის უპირატესობის დებულებას. სოციოლოგიაში ამის გადმოტანა ნიშნავდა, მთელის უპირატესობის აღიარებას ნაწილის მიმართ, იმას, რომ პიროვნება უნდა ემსახურებოდეს ერს, საზოგადოებას და სახელმწიფოს, რადგან ისინი ღვთაებრივის განხორციელებანი არიან დედამიწაზე და ეს საუკეთესო გარანტიაა პიროვნებისათვის. 1882 წელს ილია ჭავჭავაძემ წამოაყენა დებულება იმის შესახებ, რომ ადამიანი, ერი, საზოგადოება, სახელმწიფო, ცხადია, გარკვეული უფლებების მქონეა, მაგრამ „უმაღლესი საგანია" კონკრეტული პიროვნების უფლება. იგი უპირატესია სახელმწიფოსა და საზოგადოებაზე (ჭავჭავაძე, 1985:286).

შეიძლება დავასკვნათ, რომ ილია ჭავჭავაძის მოღვაწეობა რუსეთის იმპერიისათვის განსაკუთრებულ საფრთხეს წარმოადგენდა, რადგან მისი შეხედულებანი წოდებათა შერიგებაზე, მემამულური და გლეხური მეურნეობის რაციონალიზაციაზე, შრომის საყოველთაო ვალდებულებაზე, სასაქონლო-ფულად ურთიერთობათა განვითარებაზე და სოფლის მეურნეობის დარგობრივი სპეციალიზაციის საკითხებზე კაცობრიობის ზნეობრივი და სამართლებრივი განვითარების მაღალ საფეხურებს შეესაბამებოდა. მას სურდა, რომ ეკონომიკისა და მეცნიერების განვითარების მთავარი მიზანი ყოფილიყო საქართველოს მოსახლეობის კეთილდღეობა, ამიტომ მის მიერ არჩეული გზა შეუსაბამობაში მოდიოდა რუსეთის იმპერიაში მიმდინარე პროცესებთან.

დღეს, გლობალიზებულ სამყაროში, როდესაც შეიცვალა კაპიტალიზმი მისთვის დამახასიათებელი ნიშან-თვისებებით, XIX საუკუნის მეორე ნახევარში ჩასახული „ამხანაგობებისა" და „სახალხო კაპიტალიზმის" პრობლემები კვლავ პრობლემებად რჩება. ილია ჭავჭავაძის იდეებმა ვერ შეიძინეს სოციალურ-ეროვნული და საერთო-ეროვნული ფუნქციები. ჩვენი დასკვნა კი ის არის, რომ ამ იდეების განხორციელებას სახელმწიფო პოლიტიკა უნდა დაედოს საფუძვლად. სხვაგვარად შეუძლებელი გახდება ჩვენი ეროვნული მემკვიდრეობის დაცვა და განვითარება.

## გამოყენებული ლიტერატურა:

1. Reinhard W., (1999). Geschichte der Staatgewalt. Eine vergleichende Verfassungsgeschichte Europas von den Anfängen bis zur Gegenwart, Oskar Beck, München.

2. პაიჭაძე დ., (2013). საქართველოსთანამედროვეისტორიისსაკითხისათვის, თბილისი. http://dpaitschadse.blogspot.com/2013/04/blog-post_6115.html

3. Wickham Ch., (1985). The Uniqueness of the East, krebulSi: Feudalism and Non-European Societies, T.J. Byres und H. Mukhia (Hrg), London.

4. Borgolte M., (2002). Otto Hinzes Lehre vom Feudalismus in kritischen Perspektiven des 20. Jahrhunderts, krebulSi: Nathaly Fryde, Pierre Monnet, Otto Gerhard Oexle (Hrg), Die Gegenwart des Feudalismus, Göttingen.

5. მალაზონია დ., (1999). ილია ჭავჭავაძის სოციალურ-ეკონომიკური შეხედულებები, ჟურნალი „კლიო", http://eprints.iliauni.edu.ge/usr/share/eprints3/data/2125/1/klio-%203.pdf

6. ჭავჭავაძე ი., (1956). თხზულებათა სრული კრებული, ტ.6., თბილისი.

7. ჭავჭავაძე ი., (1985). თხზულებანი 5 ტომად, ტ.2., თბილისი.

8. თევზაძე გ., (2010). ილია ჭავჭავაძე და ახალი აზროვნება, თბილისი. https://burusi.wordpress.com/2010/10/27/guram-tevzadze

9. რატიანიპ., (1954). ილიაჭავჭავაძე, ფილოსოფიურიდასოციალურ-პოლიტიკურიშეხედულებები, თბილისი.

10. სურგულაძეა., (1973). ქართულისაზოგადოებრივიაზრი XIX საუკუნისმეორენახევარში, თბილისი. http://evergreen.tsu.ge/eg/opac/advanced?locg=1

11. ქავთარაძე გ., (2012). დასავლური ღირებულებები ქართულ საზოგადოებრივ-პოლიტიკურ აზროვნებაში, სადოქტორო ნაშრომი, თბილისი, http://www.nplg.gov.ge/dlibrary/collect/0002/000622/g_qavtaradze.pdf

# ECONOMIC AND POLITICAL SITUATION IN THE ILIA ERA IN GEORGIA

**GIULI KESHELASHVILI**
Doctor of Economics, Associated Professor
Ivane. Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
Giuli.keshelashvili@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.018

**KEYWORDS:** SOCIO-ECONOMIC PROCESSES, STATE POLICY, SOCIETY AND STATE, FAIR SOCIETY, ECONOMIC BASE, PRIVATE PROPERTY, QUALITY OF FREEDOM, ECONOMIC POLICY

**SUMMARY**

The article offers a discussion of the socioeconomic processes in Georgia in the second half of 19th century characterized with significant changes in socioeconomic, political and cultural life of Georgian people. In the mentioned period, capitalistic production relations emerged earlier have developed and this was followed by fundamental changes in balance of power between classes, public thinking and sphere of material and mental life. Due to geo-strategic location of Georgia, the foreign relations were decisive for the social development of the country. Historically, the process of internal consolidation and national integration has permanently been delayed by the conquerors. Neighborhood relations with Russia have played the particular role in the foreign policies of Georgia.

Work focuses on Ilia Chavchavadze's views about the role of production and goods' circulation with respect of country's economic development, issues of improvement of agricultural products' competitiveness, implementation of effective investment policies in rural areas, establishment and development of the "banks of the nobility".

Irrespective of thorough study of these problems, the above issues are still of significance today. The work demonstrates that Ilia Chavchavadze's activities were particularly dangerous for Russian Empire. His views about conciliation between different titles, rationalization of the landlords and peasant farm economies, general labor obligations, commercialization and agriculture specialization corresponded to the high level of the moral and legal development of the mankind. Ilia desired that the main goal of the development of economy and science was welfare of Georgian population and therefore, the way chosen by him contradicted to the processes in Russian Empire. In the end of the work the conclusion is made that today, with change of capitalism, with its characteristic features, the problems of "partnerships" and "public capitalism" emerged in the second half of 19th century still persist. Ilia Chavchavadze's ideas could not acquire the social-national and general-national functions as implementation of these ideas should be based on the state politics. Otherwise, our national heritage cannot be protected and developed.

# საგადასახდელო ბალანსის არსებითი ანალიზის აუცილებლობის საკითხისათვის[1]

**ნანა ასლამაზიშვილი**
ეკონომიკის დოქტორი
საქართველოს ეროვნული ბანკი, საქართველო
naslamazishvili@nbg.gov.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.019

**საკვანძო სიტყვები:** საგადასახდელო ბალანსი, მიმდინარე ანგარიში, საერთაშორისო ინვესტიციური მდგომარეობა, საგარეო ვალი, საგარეო ვაჭრობა

## შესავალი

საგადასახდელო ბალანსის წონასწორობის მიღწევა დანარჩენ სამყაროსთან ამა თუ იმ ქვეყნის მნიშვნელოვანი მაკროეკონომიკური ამოცანაა. საერთაშორისო სავალუტო ფონდის 2016 წლის მონაცემებით, მსოფლიოს 188 ქვეყნიდან, რომლებიც აქვეყნებენ საგადასახდელო ბალანსის მონაცემებს, 126-ის, ანუ ორი მესამედის ბალანსი დეფიციტურია. მათგან უმსხვილესი ათეულის საგადასახდელო ბალანსის დეფიციტის მოცულობა ჯამში 1 ტრილიონ აშშ დოლარს აღწევს, რომლის 63.1 პროცენტი აშშ-სა და გაერთიანებული სამეფოს დეფიციტის წილად მოდის. მთლიანად, მაღალი შემოსავლების მქონე 55 ქვეყნიდან 19-ის, ანუ 34.5 პროცენტის მიმდინარე ანგარიში დეფიციტურია, საშუალო შემოსავლების მქონე 104 ქვეყნისათვის ეს მაჩვენებლები 81-ს და 77.9 პროცენტს უდრის, ხოლო დაბალი შემოსავლების მქონე 29 ქვეყნისათვის – 26-ს და 89.7 პროცენტს (იხ. გრაფიკი 1).

თუმცა, რამდენად კრიტიკულია საგადასახდელო ბალანსის დეფიციტის მოცულობა ქვეყნისთვის, ამის შესახებ მეტყველებს მისი თანაფარდობა ქვეყნის მთლიან შიდა პროდუქტთან. ქვემოთ მოტანილი მონაცემები (ცხრილი 1) ადასტურებს, რომ ეკონომიკების დიდი ნაწილისთვის მნიშვნელოვანი მოცულობის დეფიციტი, ზოგადად, პრობლემატური არ არის (მშპ-ს მიმართ დაბალი წილის გამო), თუმცა, ერთი შეხედვით უარესია, ვიდრე ქვეყნების იმ ჯგუფისთვის, რომელთა მიმდინარე ანგარიში დადებითია და მნიშვნელოვანი წვლილი შეაქვს ამ ეკონომიკების ზრდაში (ცხრილი 2).

მთლიან შიდა პროდუქტთან მიმდინარე ანგარიშის როგორც დეფიციტის, ისე პროფიციტის თანაფარდობის მაჩვენებლის მიხედვით რანჟირებული ქვეყნების უმსხვილესი ათეულების მიხედვით მონაცემები მოცემულია ცხრილებში 3 და 4.

**ამდენად, საგადასახდელო ბალანსის დეფიციტის ან პროფიციტის ერთმნიშვნელოვნად უარყოფით ან დადებით მოვლენად გამოცხადება არასწორია და მის საფუძველზე გადადგმულმა ეკონომიკურმა ნაბიჯებმა შესაძლოა არასასურველი ეკონომიკური შედეგები გამოიწვიოს.**

ჩვენს ქვეყანაში, სამწუხაროდ, მიმდინარე ანგარიშის

დიაგრამა 1. **სხვადასხვა შემოსავლების მქონე ქვეყნების განაწილება მიმდინარე ანგარიშის დეფიციტის/პროფიციტის მიხედვით, 2016 (ქვეყნების რაოდენობა 188; მსოფლიო ბანკის კლასიფიკაციის მიხედვით)**




[1] კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

ცხრილი 1. **ქვეყნების უმსხვილესი ათეული საგადასახდელო ბალანსის დეფიციტის მიხედვით, 2015**

| ქვეყანა | დეფიციტის მოცულობა | |
|---|---|---|
| | მლნ აშშ დოლარი | პროცენტულად მშპ-სთან |
| აშშ | -462 961 | -2.6 |
| გაერთიანებული სამეფო | -122 571 | -4.3 |
| ბრაზილია | -58 882 | -3.3 |
| ავსტრალია | -58 280 | -4.7 |
| საუდისარაბეთი | -56 724 | -8.7 |
| კანადა | -53 083 | -3.4 |
| მექსიკა | -33 347 | -2.9 |
| თურქეთი | -32 118 | -3.7 |
| ალჟირი | -27 229 | -16.5 |
| ინდოეთი | -22 457 | -1.1 |

ცხრილი 2. **ქვეყნების უმსხვილესი ათეული საგადასახდელო ბალანსის პროფიციტის მიხედვით, 2015**

| ქვეყანა | პროფიციტის მოცულობა | |
|---|---|---|
| | მლნ აშშ დოლარი | პროცენტულად მშპ-სთან |
| ჩინეთი | 330 602 | 2.9 |
| გერმანია | 279 969 | 8.3 |
| იაპონია | 135 608 | 3.1 |
| სამხრეთიკორეა | 105 940 | 6.3 |
| შვეიცარია | 77 378 | 11.5 |
| ტაივანი | 76 165 | 12.3 |
| რუსეთი | 69 000 | 5.1 |
| ნიდერლანდები | 65 129 | 8.7 |
| სინგაპური | 53 757 | 18.1 |
| ნორვეგია | 33 746 | 8.7 |

მიზეზ-შედეგობრივი კავშირების კვლევას ყურადღება არ ექცევა არც მეცნიერ-ეკონომისტთა და არც პრაქტიკოსთა შორის. ვერც ეს სტატია გამოაცხადებს ამაზე პრეტენზიას მისი მცირე მოცულობის გამო. თუმცა, ავტორი დიდად მადლიერი იქნება, თუ ეს სტატია ქვეყნის საგადასახდელო ბალანსის პრობლემატიკაზე ღრმა და ყოვლისმომცველი დისკუსიისა და დიალოგის საგანი გახდება დაკავშირებული სფეროების სპეციალისტთა მხრიდან.

**როდის არის მიმდინარე ანგარიშის დეფიციტი პრობლემატური?**

მიმდინარე ანგარიშის დეფიციტი შესაძლოა შემთხვევითმა ან სეზონურმა ფაქტორებმაც გამოიწვიოს, ისეთებმა როგორიცაა, მაგალითად, უამინდობით გამოწვეული სოფლის მეურნეობის მოსავლის შემცირება ან ომების ან რაიმე კატასტროფების გამო ვაჭრობის ან წარმოების პროცესის შეფერხება. აღნიშნულის მაგალითია რუსეთ-საქართველოს ომის შედეგად საქართველოს საგადასახდელო ბალანსის მკვეთრი გაუარესება მშპ-ს 22.3 პროცენტამდე 2008 წლის ბოლოს (იხ. დიაგრამა 2). ასეთი ფაქტორებით გამოწვეული უწონასწორობა მოკლევადიან პერიოდში აღდგენადია და ეს ასეც ხდება. თუმცა, საგადასახდელო ბალანსის დეფიციტი პრობლემატურია, როცა:

ცხრილი 3. **ქვეყნების უმსხვილესი ათეული საგადასახდელო ბალანსის დეფიციტის მშპ-სთან თანაფარდობის მიხედვით, 2015**

| ქვეყანა | საგადასახდელო ბალანსის დეფიციტი პროცენტულად მშპ-სთან |
|---|---|
| ლიბერია | -41.9 |
| მოზამბიკი | -39.4 |
| ავღანეთი | -26.5 |
| სიერალეონე | -26.3 |
| ნიგერია | -20.8 |
| მავრიტანია | -19.2 |
| ლაოსი | -18.3 |
| გვინეა | -17.9 |
| ომანი | -16.9 |

ცხრილი 4. **ქვეყნების უმსხვილესი ათეული საგადასახდელო ბალანსის პროფიციტის მშპ-სთან თანაფარდობის მიხედვით, 2015**

| ქვეყანა | საგადასახდელო ბალანსის პროფიციტი პროცენტულად მშპ-სთან |
|---|---|
| პაპუა ახალი გვინეა | 25.1 |
| მაკაუ | 25.0 |
| სინგაპური | 18.1 |
| ბრუნეი | 16.0 |
| ბერმუდა | 14.9 |
| ტაივანი | 14.5 |
| შვეიცარია | 11.5 |
| ნეპალი | 11.5 |
| ირლანდია | 10.2 |

- მას ქრონიკული ხასიათი აქვს;
- მისი წილი მნიშვნელოვანია მთლიან შიდა პროდუქტთან მიმართებაში;
- საინვესტიციო შემოსავლებისა და კაპიტალის ანგარიშის შემოსავლები ვერ აკომპენსირებს მას (დეფიციტს);
- ცენტრალური ბანკის საერთაშორისო რეზერვები არასაკმარისია;
- ეკონომიკის რეპუტაცია საგარეო ვალდებულებების დაფარვის საკითხში შესუსტებულია.

**რამდენად პრობლემატურია საქართველოს საგადასახდელო ბალანსის დეფიციტი?**

საქართველოს მიმდინარე ანგარიშის მთლიან შიდა პროდუქტთან თანაფარდობის დინამიკა, წლების მიხედვით, ასახულია მე-2 დიაგრამაზე.

დიაგრამა 2. **საქართველოს მიმდინარე ანგარიშის დინამიკა, 2005-2017**




**წყარო: საქართველოს ეროვნული ბანკი.**

თუ ბოლო ორი წლის საგადასახდელო ბალანსს განვიხილავთ მისი უმთავრესი კომპონენტების მიხედვით (ცხრილი 5), დავინახავთ, რომ 2016-2017 წლებში მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა საქონლისა და მომსახურების ანგარიში (დეფიციტი შემცირდა 483.5 მლნ აშშ დოლარით, ანუ 21.5 პროცენტით), თუმცა უმეტესწილად მომსახურების ანგარიშის გაუმჯობესების ხარჯზე (450.1 მლნ აშშ დოლარით, ანუ 27.6 პროცენტით). მიუხედავად პირველადი შემოსავლების ბალანსის გაუარესებისა, მთლიანობაში მიმდინარე ანგარიშის ბალანსი 29.1 პროცენტით გაუმჯობესდა (რაც მისი დეფიციტის 537.0 აშშ დოლარით შემცირების ტოლფასია) და მთლიან შიდა პროდუქტთან მიმართებაში მისმა დეფიციტმა 8.6 პროცენტი შეადგინა, ნაცვლად 2016 წლის 12.8 პროცენტისა (იხ.ცხრილი 5). მიმდინარე ანგარიშის დეფიციტის შემცირებაში დიდი წვლილი მოდის საქონლისა და მომსახურების ანგარიშზე – 26.2 პროცენტული პუნქტი, აგრეთვე მეორადი შემოსავლების ბალანსზე – 8.1 პროცენტული პუნქტი; პირველადი შემოსავლების ბალანსის გაუარესების გამო მიმდინარე ანგარიში 5.2 პროცენტული პუნქტით გაუარესდა.

ეკონომიკურ ლიტერატურაში ძნელია მოიძებნოს მიმდინარე ანგარიშის რაიმე შეთანხმებული მახასიათებლები, რომლებიც ერთობლიობაში ცალსახად აღწერდა მის ქრონიკულ ხასიათს. თუმცა, საერთაშორისო სავალუტო ფონდის

ცხრილი 5. **საქართველოს საგადასახდელო ბალანსი**

| (მლნაშშდოლარი) | 2016 | | | 2017 | | | ცვლილება პროცენტულად 2016 წელთან შედარებით | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | **კრედიტი** | **დებეტი** | **ბალანსი** | **კრედიტი** | **დებეტი** | **ბალანსი** | **კრედიტი** | **დებეტი** | **ბალანსი** |
| მიმდინარეანგარიში | **8 381.50** | **10 229.60** | **-1 848.10** | **10 135.40** | **11 446.50** | **-1 311.10** | **20.9** | **11.9** | **-29.1** |
| საქონელი და მომსახურება | 6 233.40 | 8 483.30 | -2 249.90 | 7609.8 | 9 376.20 | -1 766.40 | 22.1 | 10.5 | -21.5 |
| საქონელი | 2 864.70 | 6 747.20 | -3 882.50 | 3566 | 7 415.20 | -3 849.20 | 24.5 | 9.9 | -0.9 |
| მომსახურება | 3 368.70 | 1 736.00 | 1 632.70 | 4 043.80 | 1961 | 2 082.80 | 20.0 | 13.0 | 27.6 |
| პირველადი შემოსავალი | 913.9 | 1 634.40 | -720.50 | 1129.9 | 1946.1 | -816.2 | 23.6 | 19.1 | 13.3 |
| მეორადი შემოსავალი | 1 234.20 | 111.9 | 1 122.30 | 1 395.70 | 124.3 | 1 271.40 | 13.1 | 11.1 | 13.3 |
| მიმდინარე ანგარიში მთლიან შიდა პროდუქტთან, % | X | X | 12.8 | X | X | 8.6 | X | X | X |

**წყარო: საქართველოს ეროვნული ბანკი.**

განმარტებით, ***საგადასახდელო ბალანსის ხანგრძლივი და გაჭიანურებული დეფიციტი განიხილება როგორც ქრონიკული.***

ამდენად, თუ საქართველოს მიმდინარე ანგარიშის დინამიკას დავაკვირდებით, **ერთმნიშვნელოვნად შეიძლება ითქვას, რომ საქართველოს საგადასახდელო ბალანსი ქრონიკულად დეფიციტურია.** რა ფაქტორები განაპირობებს მის ამგვარ დინამიკას და რამ შეიძლება შეამსუბუქოს მისი ქრონიკული ხასიათი – ეს არის კითხვა, რომელიც სერიოზულ შესწავლას და დასაბუთებულ პასუხებს მოითხოვს სპეციალისტთა მხრიდან.

მიმდინარე ანგარიშის ქრონიკული დეფიციტის მიზეზები ქვეყნების მიხედვით განსხვავებული შეიძლება იყოს. საქართველოს შემთხვევაში არსებობს მკვეთრად გამოკვეთილი ფაქტორები, რომლებიც საგადასახდელო ბალანსის წონასწორობის ქრონიკულ დარღვევას განაპირობებენ.

## საქართველოს საგადასახდელო ბალანსზე მოქმედი ფაქტორები

მიმდინარე ანგარიშის მდგომარეობა მრავალ ფაქტორზეა დამოკიდებული (როგორებიცაა სავაჭრო პოლიტიკა, გაცვლითი კურსი, კონკურენტუნარიანობა, უცხოური ვალუტის რეზერვების მოცულობა, ინფლაცია და სხვ.), თუმცა უმთავრესი მაინც სავაჭრო ბალანსის გავლენაა. რა განაპირობებს საქართველოს სავაჭრო ბალანსის დეფიციტს? ამის დასადგენად საგარეო ვაჭრობის სტრუქტურის კვლევას უნდა მივმართოთ.

**სათბობ-ენერგეტიკულ რესურსებზე დამოკიდებულება, როგორც საგადასახდელო ბალანსის გრძელვადიანი დეფიციტის მნიშვნელოვანი ფაქტორი.**

სათბობ-ენერგეტიკული რესურსების ნაკლებობა ქვეყნის საგარეო-სავაჭრო ბალანსის დეფიციტის განმაპირობებელი მნიშვნელოვანი ფაქტორია. მასზე მოდის ქვეყნის მთელი იმპორტის დაახლოებით 17-18 პროცენტი (2000-2017წწ. — 17.9 პროცენტი, 2008-2017წწ. — 16.9 პროცენტი, 2013-2017წწ. — 16.1 პროცენტი) და ამ მაჩვენებლით წლების განმავლობაში ეს კომპონენტი საიმპორტო პროდუქციის უმსხვილეს სამეულშია „დამკვიდრებული".

**ამდენად, სათბობ-ენერგეტიკული რესურსების შემოტანით გამოწვეული უარყოფითი გავლენა ქვეყნის იმპორტზე და შესაბამისად საგადასახდელო ბალანსზე გარდუვალი რეალობაა და საჭიროა ფიქრი ენერგოდამზოგველი ტექნოლოგიებისა და ადგილობრივი პოტენციალის გონივრული გამოყენებით ამ ფაქტორის უარყოფითი გავლენის შემსუბუქებაზე, ვინაიდან ამ ფაქტორის დღის წესრიგიდან გაქრობა წარმოუდგენელია.**

**სტრუქტურული ცვლილებებით გამოწვეული ტექნოლოგიური გარდაქმნები საგადასახდელო ბალანსის წონასწორობის დარღვევის სერიოზული ფაქტორია.**

როგორც ცნობილია სტრუქტურული ცვლილებები წარმოებაში, მართვაში და ა.შ. მოითხოვს მთელ რიგ ტექნოლოგიურ ცვლილებებს, რაცდაკავშირებულია სერიოზულ ინვესტიციებთან, ტექნიკის, ტექნოლოგიების, „ნოუ-ჰაუს" და ა.შ. იმპორტთან. რა მიმართულებით მოქმედებს ეს ფაქტორი საგადასახდელო ბალანსის დეფიციტზე? საქართველოში საქონლის იმპორტის მთლიან მოცულობაში მაღალტექნოლოგიური იმპორტის[1] წილი წლების განმავლობაში დაბალ დონეზე რჩება (ცხრილი 6.).

[1] მაღალტექნოლოგიური იმპორტი/ექსპორტი მოიცავს იმ პროდუქციას, რომლის წარმოება მაღალი ინტენსივობის კვლევებსა და შემუშავებებს მოითხოვს. ამ ტიპის პროდუქციაში აერთიანებენ რვა სასაქონლო ჯგუფს (სტანდარტული საერთაშორისო სავაჭრო კლასიფიკაციის – SITC-Rev 4 მიხედვით): აეროკოსმოსური აპარატურა, კომპიუტერული და საოფისე ტექნიკა, ელექტრონიკა და ტელეკომუნიკაცია, ფარმაცევტიკა, სამეცნიერო ინსტრუმენტები, ელექტრული მანქანები, ქიმიური პროდუქცია და სამხედრო აღჭურვილობა.

ცხრილი 6. **მაღალტექნოლოგიური იმპორტი საქართველოში**

| | 2010 | 2011 | 2012 | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| მაღალტექნოლოგიური საქონლის იმპორტის წილი მთლიან იმპორტში | 6.4 | 6.5 | 6.2 | 6.2 | 7.4 | 6.8 | 7.4 | 8.1 |

**წყარო: საქსტატი.**

შესაბამისად, გასაკვირი არ არის, რომ მსოფლიო ეკონომიკური ფორუმის მიერ გამოქვეყნებული ისეთი მაჩვენებლების მიხედვით, როგორებიცაა უახლესი ტექნოლოგიების ხელმისაწვდომობა, ფირმების მიერ ტექნოლოგიების შთანთქმა, უცხოური პირდაპირი ინვესტიციებისა და ტექნოლოგიების გადაცემა, საქართველო 111-ე, 108-ე და 94-ე ადგილებზეა, შესაბამისად (ცხრილი 7.).

ამ კონტექსტში იკვეთება კიდევ ერთი მნიშვნელოვანი დეტალი: ***ზემოაღნიშნული მონაცემები სრულად თუ არა დიდწილად მაინც აბათილებს წლების განმავლობაში პირდაპირი უცხოური ინვესტიციების ზრდით გამოწვეულ ეიფორიას.*** საქმე ის არის, რომ რაც დიდია უცხოური ვალდებულებები (ამ შემთხვევაში პირდაპირი უცხოური ინვესტიციები), მით მეტია ზეწოლა საგადასახდელო ბალანსის პირველადი შემოსავლების ანგარიშზე და შესაბამისად მიმდინარე ანგარიშის დეფიციტზე. მეორე მხრივ, მოძალებულ პირდაპირ ინვესტიციებს „ჰოლანდიური დაავადების" გამოწვევაც კი შეუძლია ქვეყანაში. ამ გავლენებისა და საშიშროებების კომპენსირება კი ხდება იმით, რომ პირდაპირი უცხოური ინვესტიციები, თავისი ბუნებით, ხელს უნდა უწყობდეს წარმოების განვითარებას, ახალი ტექნიკისა და ტექნოლოგიების დანერგვას, „ნოუ-ჰაუს" გადაცემას, შრომისა და წარმოების ახალი კულტურის დანერგვას. როგორც ჩანს, ჩვენთან პირდაპირი უცხოური ინვესტიციების შემოსვლა სხვა თავისებურებებით ხასიათდება, რაც სპეციალური კვლევის საგანი უნდა გახდეს.

ამდენად, მაღალტექნოლოგიური საქონლის იმპორტი დღეისათვის მნიშვნელოვან გავლენას არ ახდენს ქვეყნის საგადასახდელო ბალანსის დეფიციტზე, ***თუმცა, წარმოებისა და ადამიანთა სოციალური განვითარების სწორად დაგეგმვის პირობებში ეს მაჩვენებელი მნიშვნელოვნად გაიზრდება მომავალში, რაც გასათვალისწინებელი ფაქტორია საგარეო სავაჭრო ბალანსზე მისი მოსალოდნელი უარყოფითი გავლენის თვალსაზრისით.***

საქონლის იმპორტის სტრუქტურის ანალიზი მიუთითებს მის საკმაოდ არასახარბიელო კომპოზიციაზე: ***წლების განმავლობაში იმპორტის თითქმის მესამედი – 30-31 პროცენტი მოდის საკვებსა და სამომხმარებლო საქონელზე*** (მათ შორის საკვებზე დაახლოებით 13 პროცენტი). სწორედ ეს არის ყველაზე მკაფიო მაჩვენებელი იმისა, თუ რამდენად მწვავეა ქვეყანაში წარმოების განუვითარებლობის შედეგები. მეტიც: ეს მიუთითებს იმაზე, რომ ქვეყანაში ტურისტული პოტენციალის ზრდა არ არის მხარდაჭერილი ადგილობრივი წარმოების საქონლის მიწოდებით და იგი იმპორტზეა ორიენტირებული.

**საგადასახდელო ბალანსის მდგომარეობა დიდწილად დამოკიდებულია ქვეყნის საერთაშორისო ფინანსური აქტივებისა და ვალდებულებების თანაფარდობაზე.**

რაზე მიგვანიშნებს საგადასახდელო ბალანსის ქრონიკული დეფიციტი? იმაზე, რომ უარესდება ქვეყნის წმინდა საერთაშორისო ინვესტიციური მდგომარეობა. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, იზრდება საგარეო ვალდებულებები, რომლე-

ცხრილი 7. **საქართველო: ტექნოლოგიური მზაობის ზოგიერთი მაჩვენებელის დინამიკა (ადგილი კვლევაში მონაწილე ქვეყნებში)***

| | 2013-2014 | 2014-2015 | 2015-2016 | 2016-2017 | 2017-2018 |
|---|---|---|---|---|---|
| უახლესი ტექნოლოგიების ხელმისაწვდომობა | 100 | 89 | 97 | 111 | 111 |
| ფირმების მიერ ტექნოლოგიების შთანთქმა | 117 | 103 | 103 | 111 | 108 |
| უცხოური პირდაპირი ინვესტიციები და ტექნოლოგიების გადაცემა | 101 | 113 | 109 | 97 | 94 |
| ცნობისათვის: კვლევაში მონაწილე ქვეყნების რაოდენობა | 148 | 144 | 140 | 138 | 137 |

**წყარო: World Economic Forum.**

* შედგენილია ჩვენს მიერ: Global Competitiveness Reports for 2013-2018. World Economic Forum.

დიაგრამა 3. **სახელმწიფო საგარეო ვალის მომსახურება (31.12.2017-ის ნაშთის მიხედვით)**




**წყარო: საქართველოს ფინანსთა სამინისტრო.**

ბიც დღეს თუ ხვალ გადახდას საჭიროებენ, თუმცა მიმდინარე ანგარიშის ქრონიკული დეფიციტი არ იძლევა საგარეო აქტივების დაგროვების საშუალებას, რომელიც დავალიანებას მოემსახურება. 2017 წლის 31 დეკემბრის მონაცემებით ქვეყნის წმინდა საერთაშორისო ინვესტიციური მდგომარეობა მთლიანი შიდა პროდუქტის 149.8 პროცენტს შეადგენს, რაც საკმაოდ მაღალი მაჩვენებელია. შედარებისათვის, ეს მაჩვენებელი (უარყოფითი საერთაშორისო ინვესტიციური მდგომარეობა მშპ-სთან) ლატვიაში 58.9 პროცენტია, ლიტვაში – 43.2 პროცენტი, ესტონეთში – 37.1 პროცენტი[2]. თუ რამდენად არასახარბიელოა ამ მხრივ ვითარება, ამაზე კიდევ ის მეტყველებს, რომ ქვეყნის საერთაშორისო ფინანსური ვალდებულებები 3.4-ჯერ აჭარბებს საერთაშორისო ფინანსურ აქტივებს. საერთაშორსიო ფინანსური ვალდებულებების უდიდესი ნაწილი – 53.6 პროცენტი მოდის ვალწარმომქმნელ ვალდებულებებზე.

საქართველოს ფინანსთა სამინისტრომ გაიანგარიშა 2017 წლის 31 დეკემბრის მდგომარეობით არსებული სახელმწიფო საგრეო ვალის ნაშთის მომსახურების ხარჯები, რის საფუძველზეც იკვეთება შემაშფოთებელი სურათი საშუალოვადიან პერსპექტივაში: თუ 2017 წელს სახელმწიფო საგარეო ვალის მომსახურების ხარჯმა (ვალის ძირი საპროცენტო გადასახდელებთან ერთად) შეადგინა 273 მლნ აშშ დოლარი, დაწყებული 2018 წლიდან ეს თანხა მნიშვნელოვან ზრდას იწყებს და 2021 წლისთვის აღწევს პიკს – 897 აშშ დოლარს (ცხრილი 8). და ეს მაშინ, თუ ამ პერიოდში ახალი სავალო ვალდებულებების წარმოქმნა არ მოხდება. 2021 წელს სახელმწიფო საგარეო ვალის მომსახურების გასამმაგება, 2017 წლის ანალოგიურ მაჩვენებელთან შედარებით, ევრობონდების გამოსყიდვის ვადის დადგომასთან არის დაკავშირებული. ამასთან, აღსანიშნავია, რომ ევრობონდებთან დაკავშირებული საპროცენტო გადასახდელების მომსახურება ყოველწლიურად საშუალოდ მთელი საპროცენტო გადასახდელების მესამედს შეადგენს (დაახლოებით 32-33 პროცენტი მთელი საპროცენტო გადასახდელებისა). ეს წელიწადში დაახლოებით 34 მლნ აშშ დოლარია, რომელიც საგადასახდელო ბალანსის პირველადი შემოსავლის ბალანსს ხარჯად აწვება და შესაბამისად უარყოფითად აისახება მიმდინარე ანგარიშზე (იხ. დიაგრამა 3.).

ამდენად, მიგვაჩნია, რომ სახელმწიფო საგარეო ფინანსური ვალდებულებების გამოშვება საკმაოდ ფაქიზი თემაა, საქართველოს ეკონომიკის მსგავსი ეკონომიკებისათვის, საგარეო, მონეტარული და ფისკალური სექტორების ანგარიშებზე მისი მოსალოდნელი გავლენების თვალსაზრისით.

### „ნულოვანი ჯამის თამაში“: სად არის გამოსავალი“?

საქართველოს საგადასახდელო ბალანსის თუნდაც ეს ემპირიული ანალიზი ცხადყოფს, რომ საგარეო ეკონომიკური პოლიტიკის შეუთანხმებელი პოზიციების გამო სათანადო ორგანოების მხრიდან სახეზეა ე.წ. „ნულოვანი ჯამის თამაში“ საგადასახდელო ბალანსის სხვადასხვა კომპონენტებთან მიმართებაში. კერძოდ, ტურიზმის განვითარების

[2] http://ec.europa.eu/eurostat/statistics-explained/index.php?title=International_investment_position_statistics

ხელშეწყობის პოლიტიკის განხორციელებამ და ამ სფეროდან 2017 წელს 2016 წელთან შედარებით 585.0 მლნ აშშ დოლარით გაზრდილი შემოსავალი თითქმის სრულად გადაიფარა სურსათისა და სამომხმარებლო საქონლის იმპორტითა და არარეზიდენტებისათვის გადახდილი საპროცენტო ხარჯების მატებით ამავე პერიოდში, ჯამურად 556.3მლნ აშშ დოლარით. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ეს ისეთი ფაქტორებია, რომელთა გავლენის შესუსტებისათვის თუ რადიკალური ზომები არ იქნა მიღებული, იგი სრულიად შთანთქავს იმ დადებითი ტენდენციების შედეგებს, რაც ტურიზმის განვითარებიდან მიიღწევა.

თუმცა, საექსპორტო პოტენციალის ზრდის ერთადერთ მნიშვნელოვან წყაროდ ტურიზმის განხილვა არასწორია. ვფიქრობთ, რომ არასათანადოდ არის შეფასებული ქვეყნის შესაძლებლობები საექსპორტო საწარმოო დარგების განვითარების თვალსაზრისით. სტატისტიკური მონაცემები ცხადყოფს, რომ ქვეყანას გააჩნია მაღალტექნოლოგიური ექსპორტის განვითარების შესაძლებლობები და გამოცდილება, რაც მაქსიმალურად უნდა იქნეს შესწავლილი და გამოყენებული (იხ.დიაგრამა 4).

**პირველი,** აუცილებელია საგადასახდელო ბალანსის დეფიციტზე იმ ფაქტორების ზეწოლის შემსუბუქებაზე ფიქრი, რომლებიც გარდუვალია რესურსული დეფიციტის პირობებში;

**მეორე,** საჭიროა გადაიხედოს პირდაპირი უცხოური ინვესტიციებისადმი დამოკიდებულებები და ყურადღება გამახვილდეს მის ხარისხობრივ მახასიათებლებზე, რაც ქვეყანაში პროგრესის შემოტანისა და დანერგვის საფუძველი გახდება;

**მესამე,** საჭიროა ზრუნვა იმპორტის სასაქონლო კომპოზიციის შეცვლაზე მაღალტექნოლოგიური იმპორტის სასარგებლოდ;

**მეოთხე,** ხელი უნდა შეეწყოს ქვეყანაში ისეთი დარგების განვითარებას, რაც შეამცირებს იმპორტის სტრუქტურაში სასურსათო და სამომხმარებლო საქონლის ხვედრით წილს;

**მეხუთე,** დიდი ყურადღება უნდა მიექცეს ქვეყნის საგარეო სექტორის სტატისტიკური ანგარიშების (საგადასახდელო ბალანსი, საერთაშორისო ინვესტიციური მდგომარეობა, საგარეო ვალი) პერმანენტულ კვლევებს, ამ სფეროში დასაბუთებული გადაწყვეტილებების მიღების მიზნით;

**მეექვსე,** საჭიროა, ქვეყანაში არსებობდეს უწყებათაშორისი სამთავრობო კომისია, რომლის ქოლგის ქვეშაც კომპლექსურად განიხილება და გადაწყდება ქვეყნის საკვანძო საგარეო ეკონომიკური პოლიტიკის საკითხები და აღმოიფხვრება დანარჩენ მსოფლიოსთან ეკონომიკური ურთიერთობების ინერციით, ქაოტურად და შეუთანხმებლად განხორციელების პრაქტიკა.

დიაგრამა 4. **საქართველო: მაღალტექნოლოგიური ექსპორტის წილი მთლიან ექსპორტში, %**




**წყარო: საქსტატი.**

## დასკვნა

ამდენად, ქვეყნის საგადასახდელო ბალანსის ეს ემპირიული ანალიზიც ცხადყოფს, რომ ამ სფეროში ქვეყანას პრობლემები საკმარისზე მეტი აქვს, რასაც კომპლექსური მიდგომა და გადაწყვეტა სჭირდება.

# BALANCE OF PAYMENTS OF GEORGIA: KEY ASPECTS OF ITS ANALYSIS

**NANA ASLAMAZISHVILI**
Doctor of Economics
National Bank of Georgia, Georgia
naslamazishvili@nbg.gov.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.019

**KEY WORDS:** BALANCE OF PAYMENTS, CURRENT ACCOUNT, INTERNATIONAL INVESTMENT POSITION, FOREIGN DEBT, FOREIGN TRADE

**SUMMARY**

What does the Balance of Payments deficit mean? The deficit of the balance of payments does not always mean economic downturn, or vice versa. However, achieving and maintaining the balance of international economic relations is an important macroeconomic task for any country. In this regard, the in-depth analysis of the balance of payments tendencies is extremely important, especially for Georgia. Unfortunately, in our country often approaches and methods of analysis are inadequate, communication with users is delayed, data transparency is insufficient, academic circles are less interested in external sector statistics problem. The purpose of this paper is to provoke designing of comprehensive foreign sector data analysis among appropriate specialists.

# დერივატივები: ჰეჯირება და სპეკულაცია

**მაია გოგოხია**
ეკონომიკის აკადემიური დოქტორი,
მოწვეული ასოცირებული პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
mayagogokhia@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.020

**საკვანძო სიტყვები:** საფონდო ბაზარი, რისკები, ჰეჯირება, სპეკულაცია, ფიუჩერსები, ოფციონები, ფორვარდები

ეროვნული ეკონომიკის სტაბილური განვითარებისათვის მნიშვნელოვანია ფინანსური ბაზრის გამართული ფუნქციონირება, რომელიც განსაკუთრებულ როლს ასრულებს ინვესტიციების და ინოვაციების დაფინანსებისას. ამავდროულად, ფინანსური ბაზარი თანამედროვე გლობალური ეკონომიკის მეტად აქტუალური სფეროა, რომელიც სწრაფად იცვლება და ვითარდება. ფინანსური შუამავლობის (financial intermediation) განვითარებასთან ერთად გაჩნდა დიდი მრავალფეროვნება ფინანსური აქტივებისა, ანუ ფინანსური ინსტრუმენტებისა — აქციები, ობლიგაციები, გირავნობის სიგელები, ურთიერთ ფონდები, REPO გარიგებები. ეს აქტივები იყიდება (ივაჭრება) საფონდო ბაზრებზე (Миллер и др.,2000:94).

საფონდო ბაზარი წარმოადგენს გლობალურ სავაჭრო სივრცეს, რომელიც ემორჩილება საერთო კანონებს და ფუნქციონირებს როგორც ერთი მთლიანი. სხვადასხვა ქვეყნის საფონდო ბაზრების დინამიკა, ბევრ შემთხვევაში განპირობებულია ყველა ბაზრისთვის საერთო პროცესებით.

ფასიან ქაღალდებთან დაკავშირებული საინვესტიციო ოპერაციების განხორციელებას ახლავს სისტემური და არასისტემური რისკები. სისტემური რისკი არის მთლიანად ფასიანი ქაღალდების საბაზრო კურსის დაცემის რისკი. ის არ არის დაკავშირებული კონკრეტულ ფასიან ქაღალდთან, არადივერსიფიცირებადი და შეუმცირებადია. არასისტემური რისკი აგრეგირებული პროცესია, რაც აერთიანებს კონკრეტულ ფასიან ქაღალდთან დაკავშირებულ ყველა რისკს. ინვესტორს შეუძლია შეამციროს ეს რისკი ფასიანი ქაღალდის არჩევით (სახეობა, ემიტენტი, გამოშვების პირობები). არასისტემური რისკი აისახება ცნებით — ფასიანი ქაღალდის საინვესტიციო ხარისხი.

მოცემული ფასიანი ქაღალდის რისკების შემცირებისას, იზრდება მისი ლიკვიდობა და მცირდება შემოსავლიანობა. რა თქმა უნდა, ეს წესი მჟღავნდება მხოლოდ გასაშუალოებისას, შემთხვევათა მნიშვნელოვან ნაწილზე, მაგრამ ის შესაძლებლობას იძლევა შეიქმნას ფასიანი ქაღალდების საინვესტიციო თვისებების ცვლილების სკალა, რითაც ინვესტორს შეუძლია მოაწესრიგოს ფასიანი ქაღალდების პორტფელის სტრუქტურა, ჩაატაროს საინვესტიციო ანალიზი კოორდინატების განსაზღვრულ სისტემაში. ეს სკალა იწყება სახელმწიფო ობლიგაციებით, ხოლო მთავრდება — ოფციონებითა და ფიუჩერსებით.

ფიუჩერსების ბაზარზე ხორციელდება ისეთი გარიგებები, როგორიცაა ჰეჯირება და სპეკულაცია, რაც უფრო დიდია განსხვავება მოსაზრებებისა იმის თაობაზე, თუ როგორი იქნება მოსალოდნელი ფასი სპოტურ ბაზარზე, მით უფრო სავარაუდოა, რომ ბაზარზე ჭარბობდეს სპეკულაცია, რაც ჰგავს აზარტულ თამაშს, რომლის მონაწილეები ჩამოდიან ფსონს მოცემული ფასის მომავალ მნიშვნელობაზე.

ჰეჯირების ოპერაციები ასევე ზემოქმედებს ფიუჩერსული და სპოტური ფასების თანაფარდობაზე, რაც გულისხმობს არბიტრაჟის ამა თუ იმ ფორმას შესაბამის ბაზრებს შორის. თუ ფიუჩერსული ფასი აღემატება ფასს სპოტურ ბაზარზე, ჰეჯერები შესაბამის საქონელს იყიდიან სპოტურ ბაზარზე და გაყიდიან ფიუჩერსულ ვალდებულებებს. მათ შეუძლიათ განახორციელონ ეს ოპერაცია რისკის გარეშე მანამ, სანამ სხვაობა ფიუჩერსულ ფასსა და სპოტურ ბაზარზე ფასს შორის აღემატება საქონლის შენახვის ხარჯებს ფიუჩერსულ ვაჭრობაში (carrying charge) (Хаутэккер, 2008:253).

ჰეჯერებისთვის აუცილებელია კორელაციის მაღალი დონე ფიუჩერსულ ფასებსა და იმ ფასებს შორის სპოტურ ბაზარზე, რომელიც შეიძლება აინტერესებდეს ჰეჯერს. კონტრაქტი არ უნდა იყოს ძალზე ვრცელი (არ უნდა მოიცავდეს მიწოდებული საქონლის ბევრ განსხვავებულ სახეობას), ამასთან, ის არ უნდა იყოს ძალზე სპეციალიზებულიც. ფასები უნდა იყოს საკმაოდ მოძრავი, რათა აზრი ჰქონდეს ჰეჯირებასა და სპეკულაციას.

ყველაფერ ამას შეუძლია ახსნას მრავალი წლის მანძილზე ვაჭრობის ობიექტის სახით ფიუჩერსულ ბაზარზე რატომ გამოდიოდა მხოლოდ ხორბალი, ზეთოვანი კულტურების თესლები, შაქარი, ბამბა, ფერადი ლითონები და რატომ არ გახდა ვაჭრობის ობიექტი ისეთი მნიშვნელოვანი საქონელიც, როგორიცაა ფოლადი, ქაღალდი, სინთეტიკური ბოჭკო. დღეისათვის ყველაზე ლიკვიდურია ფიუჩერსები ისეთ საფონდო ინდექსებზე, როგორიცაა: S&P – 500, DJI, FTSE, DAX და რიგი სხვა (Якимкин, 2006:570).

ფიუჩერსებით ვაჭრობის ერთ–ერთი ეკონომიკური ფუნქციაა რისკის გადანაწილება. სხვა ანალოგიურ ფუნქციას ზოგჯერ უწოდებენ „ფასის გამოვლენას" (price discovery). ის დაიყვანება ეტალონური კონკურენტული ფასის დადგენაზე ამა თუ იმ საქონლის ან ფინანსური ინსტრუმენტისათვის. ფორვარდული ფასი ამა თუ იმ კონკრეტულ გარიგებაში შეიძლება გაანგარიშებულ იქნეს შემდეგნაირად: ფიუჩერსულ ფასს უბრალოდ ემატება (ან გამოაკლდება) გარკვეული თანხა.

ოფციონები, ერთი მხრივ, და ფორვარდები და ფიუჩერსული კონტრაქტები, მეორე მხრივ, პრინციპულად განსხვავებული ფასიანი ქაღალდებია. რა თქმა უნდა, ორივე იძლევა შემდგომ პერიოდში საბაზისო აქტივის შეძენის (ან გაყიდვის) უფლებას. მაგრამ, მყიდველის გრძელი პოზიცია ფორვარდული კონტრაქტის მიხედვით, ავალდებულებს კონტრაქტის მფლობელს, დადგენილ ვადაში უპირობოდ იყიდოს აქტივი ფორვარდული ფასით. ამის საპირისპიროდ, ყიდვაზე ოფციონის მფლობელს შეუძლია გადაწყვიტოს, იყიდოს საბაზისო აქტივი შესრულების დროს თუ არა. ამგვარად, ფორვარდულ კონტრაქტს შეიძლება ჰქონდეს უარყოფითი ღირებულება, მაშინ, როცა ოფციონს ის უბრალოდ არ შეიძლება ჰქონდეს.

ოფციონის ფასი შინაგანი ღირებულებისა (intrinsic value) და დროითი ღირებულების (time value) ჯამია. ოფიციონის შინაგანი ღირებულება (მას ხშირად უწოდებენ ოფციონის მოგებას — in-the-moneyness) — ეს არის ოფციონის ღირებულება მისი დაუყოვნებლივი რეალიზაციის პირობით. ოფიციიონი ითვლება მომგებიანად (in the-money), თუ მისი ღირებულება დაუყოვნებლივ შესრულებისას დადებითია. შინაგან ღირებულებას ფლობს მხოლოდ მომგებიანი ოფციონები. შესაბამისად, ოფციონი წამგებიანია (out-of-the-money), თუ მისი ღირებულება დაუყოვნებლივი შესრულებისას უარყოფითია და „არავისია" ოფციონი (at-the-money), თუ მისი შესრულების ფასი საბაზისო აქტივის საბაზრო კურსის ტოლია. ოფციონის დროითი ღირებულება — ეს არის მისი პოტენციური მომავალი ღირებულება.

როდესაც გამოიწერება დაუფარავი ქოლოფციონი, ანუ რაიტერი არ ფლობს საბაზისო აქტივს, ამოქმედდება მარჟის წესები. ამ შემთხვევაში, როგორც წესი, ორი მნიშვნელობა გამოითვლება:

— პირველი, ოფციონის პრემია პლუს საბაზისო აქტივის საკურსო ღირებულების 20%, მინუს დელტა სტრაიკ ფასსა და საბაზისო აქტივის საბაზრო კურსს შორის, თუ უკანასკნელი სტრაიკ ფასზე ნაკლებია;

— მეორე, ოფციონის პრემია პლუს საბაზისო აქტივის საკურსო ღირებულების 10%;

მარჟის შედარების რომელი მეთოდიც მეტ სიდიდეს მოგვცემს, სწორედ ეს სიდიდე იქნება საგირავნო უზრუნველყოფა და ბროკერი გაყინავს ტრეიდერის დეპოზიტზე აღნიშნულ თანხას.

სპეკულანტი, რომელიც მუშაობს ვადიანი კონტრაქტების ბაზარზე, თვალყურს მიადევნებს არამხოლოდ ოფციონის შესრულების ღირებულების მოძრაობას, არამედ მის პრემიასაც.

ფიუჩერსები, ოფციონები, სვოპ გარიგებები, ფორვარდები სრულდება სავალუტო ბაზარზეც. შემთხვევათა უმეტესობაში ფორვარდული კონტრაქტები იდება სავალუტო რისკისაგან დაზღვევის მიზნით, რომელიც დაკავშირებულია მომავალში საბაზისო ვალუტის კურსის არასახარბიელო ცვლილებასთან. ამასთან, გამყიდველი, რომელიც კონტრაქტით, როგორც წესი, საბაზისო ვალუტის მფლობელს წარმოადგენს, თავს იზღვევს მისი კურსის დაცემისაგან, ხოლო მყიდველი, რომელიც დაინტერესებულია რეალური ვალუტის მიღებით – მისი ზრდისაგან.

დღეისათვის საქართველოს 10 კომერციული ბანკი სთავაზობს ფორვარდულ კონტრაქტებს აღნიშნული მომსახურებით დაინტერესებულ პირებს. კონკრეტული კონტრაქტისათვის ფორვარდის ფასს განსაზღვრავს კომერციული ბანკი, ხოლო ეროვნული ბანკის მიერ გამოქვეყნებული ინდექსი დაეხმარება მომხმარებელს წარმოდგენა ჰქონდეს სავალუტო ფორვარდის საბაზრო (საშუალო) ფასებზე(იხ.ცხრილი).

**სავალუტო ფორვარდის ინდექსი**
(www. nbg.gov.ge)

| 2018.07.06 | ყიდვა | გაყიდვა |
|---|---|---|
| 1 კვირა | 22.20 | 30.04 |
| 2 კვირა | 42.88 | 63.78 |
| 1 თვე | 110.81 | 133.52 |
| 3 თვე | 258.47 | 372.00 |
| 6 თვე | 488.40 | 787.56 |
| 1 წელი | 708.40 | 1,016.72 |

მაგრამ ფორვარდული კონტრაქტი შეიძლება გამოყენებული იქნეს აგრეთვე სპეკულაციური მიზნებისათვის. საანგარიშსწორებო ფორვარდი — კონტრაქტია, რომლის დახმარებითაც ფორმდება საკონვერსიო ოპერაცია, რომელიც ორი გარიგების კომბინაციას წარმოადგენს: გარიგებას სავალუტო ფორვარდული კონტრაქტის მიხედვით და ვალდებულების შესრულებას მისი ვალუტირების თარიღისათვის შემხვედრი გარიგების ჩატარებით მიმდინარე სავალუტო კურსით. წაგებული მხარე მოგებულს გადაურიცხავს სხვაობას კურსებს შორის, გამრავლებულს კონტრაქტის თანხაზე. საანგარიშსწორებო ფორვარდული კონტრაქტის დადებისას გამყიდველი იმედოვნებს საბაზისო ვალუტის კურსის შემცირებას, მყიდველი — მის ზრდას (გოგოხია, 2008:326).

სავაჭრო გარიგებისას გამოყენებელი ვალუტა განსხვავებულია სხვადასხვა ქვეყანაში და დამოკიდებულია შესაბამის კანონებსა და წესებზე. ფიუჩერსული გარიგების კურსი უდრის საკასო კურსს დამატებული „სვოპი" (გამოხატული არა

პროცენტობით, არამედ გაცვლითი კურსის პუნქტებით). სვოპი ძირითადად დამოკიდებულია პროცენტის განაკვეთებს შორის სხვაობაზე (ვინაიდან სხვადასხვა ვალუტის გასაცვლელი თანხები ან დეპოზიტიდან უნდა იქნეს ამოღებული ან — ნასესხები), და არა – ვალუტათა კურსების ცვლილებების შესახებ პროგნოზებსა და შეხედულებებზე.

ფინანსური ბაზარი მთლიანად ეკონომიკის მდგომარეობის შეფასების ერთგვარი ბარომეტრია. სავალუტო კურსის ფორმირების მოდელი ფინანსური აქტივების ბაზრის თეორიის პოზიციებიდან საშუალებას იძლევა აიხსნას, როგორც სავალუტო კურსების ვოლანტილობა, ასევე ვალუტის კურსის ზრდა და მისი შემდგომი დაცემა (ბახტაძე, 2007:207).

ჩვენ ვეთანხმებით სამეცნიერო ლიტერატურაში გამოთქმულ მოსაზრებას, რომ ფინანსური ბაზრების განვითარების ხარისხი, რომელიც ასახავს რეგულირების წესების ცვლილებებსა და ფინანსურ ინოვაციებს, აისახება მონეტარული პოლიტიკის შესაძლებლობაზე, ზემოქმედება მოახდინოს რეალურ ეკონომიკაზე (Walsh, 2010:504).

დერივატივები რთული და წინააღმდეგობრივი ინსტრუმენტია. ერთი მხრივ, მისი გამოყენებით საგრძნობლად უმჯობესდება ინვესტირების მახასიათებელი პარამეტრები, გადახდისუნარიანობა, ლიკვიდურობა. დერივატივები ასევე განიხილება მოკლე პერიოდში მაღალი მოგებისა და ფინანსური რისკების შემცირების ქმედით ინსტრუმენტად. თუმცა, პრაქტიკამ დერივატივების გამოყენების საწინააღმდეგო სურათიც აჩვენა (მექვაბიშვილი, 2018:261).

## დასკვნა

დღეისათვის ეკონომიკურად მაღალგანვითარებული ქვეყნების საფინანსო ინსტიტუტების მიერ შეთავაზებული ფინანსური ინსტრუმენტები მრავალფეროვანია, მათ შორისაა დერივატივებიც. ჩვენი აზრით, აუცილებელია საქართველოში საფონდო ბაზრის განვითარების სახელმწიფო კონცეფციის შემუშავება, სახელმწიფოს მარეგულირებელი როლის ამაღლება, დეპოზიტარული და საკლირინგო ქსელის განვითარება, ვაჭრობის უახლესი ტექნოლოგიების დანერგვა.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. Роджер Лерой Миллер, Девид Ван Хуз (2000). Современные деньги и банковское дело, пер. с анг., М.
2. Хаутэккер Х. С. (2008). Торговля фъючерсами в книге – Финансы, под ред. Дж. Итуэлла, М. Милгейта, П. Нъюмена, пер. с анг., М.
3. Якимкин В.Н.(2006). Сегментация финансового рынка, М.
4. www. nbg.gov.ge
5. გოგოხია მ. (2008). საბანკო საქმე, თბილისი.
6. ბახტაძე ლ.(2007). ფინანსური ბაზარი, თბილისი.
7. Carl E. Walsh (2010). Monetary Theory and Policy. The MIT Press. Cambridge, Massachusetts.
8. მექვაბიშვილი, ე. (2018). გლობალიზაციის ეპოქის ფინანსური კრიზისები და საქართველოს ეკონომიკა, თბილისი.

# DERIVATIVES: HEDGING AND SPECULATION

**MAYA GOGOKHIA**
Doctor of Economics, Invited Associate Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
mayagogokhia@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.020

**KEYWORDS:** SECURITIES MARKET, RISK, HEDGING, SPECULATION, FUTURES, OPTIONS, FORWARDS

**SUMMARY**

The purpose of the article is to demonstrate: risks arising on the securities market, the goals of hedgers and speculators. The paper discusses the main features of derivatives (the most popular securities on the modern financial markets, such as futures, options, forwards).

# MACRO-PRUDENTIAL POLICY: ESSENCE AND MEANING (For sustainability of financial system)

**ELISO BERIDZE**
PhD student
Ivane Javakhishvili Tbilisis State University, Georgia
eberidze@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.021

**KEY WORDS:** FINANCIAL SYSTEM; FINANCIAL CRISIS; MACROPRUDENTIAL POLICY; SUPERVISORY POLICY; CREDIT CYCLE AND SYSTEMATIC RISKS

The financial crisis posed significant challenges to the existing structure of the financial system and its supervisory policy. States have taken a number of measures around the world to counter the negative effects of the financial crisis on the one hand and on the other hand they started the long-term process of reforming supervisory policy of the financial sector. The reform aimed at eliminating shortcomings previously existing in practice and implementing measures, as a result of which a more robust and sustainable financial system should be formed. (e.g. Bank for International Settlements (BIS), 2011, 81st Annual Report, V. Financial Regulatory Reform: Accomplishments, Pitfalls, Prospects).

Against the background of all this, in recent years, policy makers and macroeconomists focus their close attention on the macroeconomic analysis of financial regulation methods (e.g. Blanchard, Dell 'Ariccia & Maoro 2012, 2013). Debates are mainly focused on macro-prudential instruments and their effective use of ways, the relationship between macro-prudential and monetary policies and the difficulties associated with all this.

Macro-prudential policy implies monitoring, evaluation and carrying out such a supervisory policy of financial stability which will be aimed at eradicating systemic risks and neutralizing pro-cyclic nature of the financial sector (growing to the cycle direction, pro-cyclical). The macro-prudential policy is of a preventive nature and its goal is to increase the financial system's endurance against exogenous shocks and to limit the creation of financial imbalance on the assets and credits market, which is one of the key features of the financial crises. In order to reduce the imbalance in the financial market, a particular importance is attached to the implementation of countercyclical policy and the impediments to the risks emergence in this regard.

One of the issues of macro-prudential policy, the importance of which, the financial crisis clearly demonstrated, is the necessity of systemic approach in supervisory policy. Inadequate assessment of systemic risks was one of the causes of the financial crisis. Banks regulatory bodies, as a rule, were focused on the so-called "idiosyncratic risks" - the risks associated with a specific bank. Systemic risks pose a threat to the entire financial system and not just a single institution, isolated.

Systemic risks can be divided into several categories. The first, these are the exogenous shocks which include the economic downturn, foreign shocks and others. This kind of shocks implies an independent event happening independently from us. The second is so-called "contagious effects," which is due to the high integration of the financial sector internationally. The third category is the accumulation of financial imbalance that is the risk of endogenous nature and is often collected by market participants, their regulators, central banks and government. An example of this is also the global financial crisis when the reduced interest rates on monetary policy on one hand and the irrational financial supervisory policy on the other hand encouraged the rise of real estate prices.

According to the nature of systemic risk, the approaches are different which in each case are confronted by macro-prudential policy. If towards the exogenous shocks the macro-prudential policy should control and increase the endurance of the financial system, their prior prevention of risks of financial imbalance should be prevented. After the financial crisis, great attention was paid to this direction and a number of instruments started to be introduced in supervisory policy aimed at eradicating systemic risks. The main source of systemic risks is the pro-cyclical nature of the financial sector.

The basis for the financial system's pro-cyclicity in the market is created by asymmetry of information. In particular, when the economic situation is deteriorated (during recession) the mortgage assets prices (the real estate, the capital of the firms), decrease and the balance sheet of the firms worsens, consequently, even profitable investment projects are hardly financed, and when the economic conditions are improved (in the phase of economic growth) the mortgage assets prices increase, firms easily find finances and this further increases the economic activity. Such a connection of economic and financial cycles is called "financial acceleration." It should be noted that, besides financial acceleration, there are other factors that make the financial sector pro-cyclical (e.g. Borio and others 2001; Gertler, Kiotaki 2010; Rajan 2005). Through the modern researches it is considered that an additional pro-cyclical source is an inadequate response of the participants of financial market to the changes of economic risks. Various factors often indicate that during

the economic boom risks are assessed improperly and during recession- exaggeratedly.

One of the sources that makes the financial sector pro-cyclical is also the financial supervision policy, which is working actively after the crisis for its eradication. Specifically, the practice of regulating the possible loss of loans indicates that the possible loss of reserve is linked to de-facto delays in the loans service. Accordingly, in the phase of the economic cycle upturn, the bank needs a small reserve of possible losses and in the downturn phase of the cycle (period of economic stagnation) when poor quality loans are revealed, the reserve of possible losses grows. Also, according to Basel II[1], the requirements for ensuring capital adequacy were distinguished with the approach of pro-cyclical nature.

The capital requirements are mitigated during the credit cycle boom, which further exacerbates the noted process. During the downturn of the credit cycle, when the lending is reduced, the capital requirements are tightened, which further limits the lending and consequently hampers the economy.

Regulation of financial sector in the area of macro-prudential policy becomes depended on the business cycle. Specifically, reservation norms for capital adequacy and possible loss of loans gain an opposite nature of the cycle. The noted idea implies that the capital requirements should be tightened during the credit cycle boom to restrict the credit portfolio's excessive growth and the demands to be weakened during the period of downturn in order to encourage lending growth. Therefore, it ensures stabilizing function. In the case of regulating systemic risks with macro-prudential supervision policy, analytical methods are needed to assess the optimal level of supervisory norms. In particular, how to calculate and evaluate the credit or business cycles, how to measure the basic tools of macro-prudential policy.

It should be noted that the tools of macro-prudential policy are quite diverse; however, they are divided into two main categories. The first category includes the tools that have a time dimension. The tools of this category are designed to eliminate the pro-cyclicity of financial system. The second, these are the tools oriented to the limitation of risks distribution (in the specific period of time). Out of the tools with time dimension, the most widely used instruments are the Countercyclical Capital Buffer, Loan-to-Value (the ratio of loan-to-value), Debt-to-Income (Debt Service Burden) and Dynamic Provisioning (Dynamic Rule of Reserves to Possible Losses). The use of instruments oriented to the limitation of risks distribution implies additional, capital and liquid assets requirement for Systemically Important Financial Institute as well as restrictions on non-basic and non-core activities of the bank and others. The macro-prudential policy pays special attention to the banks with systemic importance, which are sufficiently big for the government to make them bankrupt (too big to fail). In this case, additional safety norms are required that the financial system should not be threatened by one of the bank and taxpayers shouldn't be burdened.

The goal of the countercyclical buffer is to achieve the main goal of macro-prudential policy by utilizing a capital buffer and restricting the banking sector from the growth of excessive lending (which is often associated with the creation of system risk (e.g. Drehmann, Claudio Borio, Tsatsaronis, 2011; Drehmann and others, 2010), while the other will prepare after the boom to endure losses in the phase of downturn. In particular, the capital buffer created within the instrument ensures that the banking sector has enough capital to avoid constraints on lending to the economy in the period of stress after the surplus increase. The latter is an important factor for macroeconomic stability, which is an important factor in the reduction of the additional financial losses in financial sector.[2]

Besides, the countercyclical capital buffer serves the protection of the banking sector during stress, it also performs a constraining function of the systemic risks accumulation (lean against the wind). In particular, using a capital buffer can increase lending costs and reduce the demand when it shows that the rate of lending is higher compared to the past trends. However, it should be noted that the hindering function of excessive lending for the countercapital buffer is not the main function, its main function is to increase sustainability in possible stress conditions.

For the use of these instruments, the relevant authorized institution is guided by international practice,[3] which states that it uses all the information available at its discretion to properly assess the systemic risks and determine the additional amount of capital required for the banks. According to Basel's recommendations, for determination of capital buffer's specific mark it is used the analysis of the ratio of loans to the private sector to GDP (credit-to-GDP gap). In particular, how the credit-to-GDP gap is deviated from its historical trend, indicating the level of potentially systemic risk and therefore the capital buffer is determined based on it. The noted indicator historically describes the systemic risks accumulation well (e.g. Drehmann and others, 2010).

In the sense of macro-prudential policy, the following instruments are loan-to-value (LTV) and Debt-to-Income (DTI) coefficient. Many countries of the world widely use to set maximum limits for LTV indicator. This limitation aims to reduce systemic risks, which accompany the emergence of real estate prices bubble. In particular, the establishment of the upper limit of LTV ensures that the volume of the loan is less

[1] Banking Supervision Basel Committee develops and defines the best practice of banking supervision and legislation, which provides recommendations to the regulatory authorities of the world's financial sector. Basel II is a second generation agreement that has already been replaced by Basel III in 2010-2011.

[2] For example, BIS, 2010 (Guidelines for National Authorities Operating the Countercyclical Capital Buffer).

3 2010 Guidelines for National Authorities Operating the Counter-cyclical Capital Buffer.

compared with the price of mortgage real estate, which limits speculative growth of real estate prices and reduces the effect of financial acceleration (e.g. Crowe, Dell'Aricccia, Igan, Rabanal, 2011; Drehmann, Juselius, 2012). In some cases, regulation of LTV is discriminatory according to the real estate purpose (e.g. Strict rules are established in the case of acquisition of property for commercial and speculative purposes, while the preferential conditions are applied in case of the purchase of residential property. In practice, regulation of the DTI coefficient is used along with LTV. The latter implies that the net disbursement of the monthly service of the borrower must not exceed the established limit with respect to income.[4]

Dynamic Provisioning is also one of the widespread macro-prudential tools that had been introduced into Spain for the first time before the global financial crisis (for example, Saurina, 2009), and after the financial crisis, it has gained special popularity and has been implemented in many countries around the world. The use of Dynamic Provisioning is aimed at equal distribution of credit losses to the banking system by credit cycle. In particular, Dynamic Provisioning provides the establishment of reserve buffer for the bank during the credit cycle boom when the quality of loans with standard criteria is good and small losses are expected. Consequently, Dynamic Provisioning promotes the stability of the marginal cost of loan losses in various phases of credit cycle. Dynamic Provisioning and the countercyclical capital buffer complement each other for macro-prudential purposes, as a reserve of losses is designed to cover the expected credit losses, and the capital buffer - unexpected losses (e.g. Wezel, Chan-Lau & Columbia, 2012).

Macro-prudential policy, in addition to neutralizing the credit cycle and systemic risks associated with it, also pays particular attention to neutralizing risks, and also pays considerable attention to eliminating possible spread of risks from one bank to another one in case of risks distribution and stress. In particular, in the wake of the global crisis, Lehman Brothers' bankruptcy in September 2008 clearly demonstrated negative externalities that are linked to the bankruptcy of the systemic bank globally. In addition, financial institutions, which are systematically significant in terms of their size, complexity, interconnection with other institutions and hard replacement in the global arena, are well aware of the dire consequences of their bankruptcy for the general economic environment, expecting that the government will not allow their bankruptcy (too big to fail) and carry a certain state guarantee. This factor generates the risk of moral hazard and increases the tendency towards their risks, gives privileges to them and creates a non-competitive environment. Due to the noted external impacts, the rational behavior of the financial institution, with the goal of getting maximum benefit, can be sharply different from the public interest that ultimately increases the likelihood of a future crisis, and therefore the burden of taxpayers (e.g. BIS, 2013, Global systematically important banks, updated assessment methodology and the higher loss absorbency requirement).

In order to solve the above noted problem, the micro-prudential policy aims to reduce the probability of systemic banks' bankruptcy and in case of bankruptcy limits the negative effects for the system.

In particular, in November 2011, the Basel Committee issued a basic framework[5] of the methodology, which states that systemic financial institutions should be identified and provided with an additional capital buffer to increase sustainability with respect to losses. The Basel Committee also focuses on the necessity of the effectiveness of financial institution's bankruptcy mechanism. In case of necessity the mechanism should ensure the institution's bankruptcy and direct the procedure is such a way that it doesn't to lead to paralysis of the whole financial system and / or the burden of taxpayers (e.g. Financial Stability Board, 2011), Key Attributes of Effective Resolution Regimes for Financial Stability.

The financial macro-prudential regulation policy is crucial for prevention and overcoming crises, although it may not be enough. After the crisis, the economists paid special attention to the role of countercyclical fiscal and monetary policy for financial stability (e.g. Blachard, Dell 'Ariccia & Mario 2012, 2013). Specifically, the countercyclical fiscal policy is aimed at stabilizing the economic cycle, reducing credit losses during recession, also hindering the accumulation of systemic risks in cycle boom phase.

The monetary policy by its content is the opposite to the cycle and its main objectives, stability of prices and stabilization of economic growth in the long run promotes the stability of financial sector. However, in recent period a number of researches has been devoted to the study of the interaction of monetary and financial supervisory policies (e.g. Borio 2014, Blanchard, Dell 'Ariccia & Mario 2012, 2013), which clearly demonstrated that there may also be conflict situations where policy implementers have to choose between different goals. Also, the financial crisis demonstrated that when determining monetary policy, attention should be paid to the economic cycle analysis in a wide range of context, including the dynamics of the prices of financial assets in order to decrease the possible emergence of price bubble. Thus, at the contemporary stage (in the conditions of globalization), when financial assets are ripped off the real sector of the economy it is necessary to implement the macro-prudential policy in order to minimize risks in the financial sector of the economy.

[4] For detailed review of macro-prudential instruments and analysis of their effectiveness in the case of various countries see Lim and others, 2011.

[5] Basel Committee on Banking Supervision, 2013, "Global systematically important banks: updated aassessment methodology and the higher loss absorbency requirement".

In the course of life, with the increase in age, the amount of acceptable compensation also changes when a person is inexperienced and young, the level of getting income is less than in the middle of life. The average income peak age is 45 to 54 years and then it begins to decrease with the increase of age. In case of unqualified staff, preference is given to adolescents, as for adults with the increase in age, the demand on them decreases, which occurs much late in case of educated people, so peak age for unskilled personnel is earlier than for qualified workers (Becker, 1964).

It is noteworthy that a man with a small human capital, with the hope of more profit, refuses to earn a lower income to accumulate more human capital and thus increase the income (Mankiw, David, & Weil, 1992).

Human capital, like physical capital, is the subject to depreciation. But here we are dealing with the loss of knowledge (outdated), as well as the physical and spiritual weakening of the knowledgeable person. The same type of investment in physical capital in case of other equal terms equals in income, while the two people who have received the education in the equal conditions achieve significantly different results. The reason for this is the difference in human intellectual capabilities, natural characteristics and environmental conditions. More specifically, the physical and spiritual strengths of a person as knowledge capital depends on many social factors - health, culture and leisure, nutrition levels. Therefore, in addition to investments made in the field of education, it is necessary to pay attention to the funding of healthcare, which will inevitably reflect on the improvement of the labor productivity and the increase in the production effectiveness.

The trend of education, employment and income in Georgia is similar to trends in developed countries. For comparison, we have presented here the data of Georgia and US. In the case of Georgia we have used CRRC 2017 research data: the income earned per month, the highest level of respondent education and employment/unemployment rates. The data is shown in the diagram below, which shows that people standing at higher levels of education precede others with average income and better employment rates.

It is obvious that the returns received from specialized higher education are higher than in case of the average secondary education. In the second picture the income of people with qualified degree precedes the income of people with all other categories. Production benefits derived from a qualified financial analyst's or neurobiologist work are higher than those of the general education economists or Doctor of medicine's work. Nevertheless, it should be noted that any form of education helps to meet the demands of the labor market and provide it with the personnel with relevant skills that are useful in the workplace. It would seem that if everybody




**Figure 1 the graph is created through the Caucasus Recourse Research Center (CRRC) Online Data Analysis (ODA) Program, based on data of 2017 (http://crrc.ge, http://caucasusbarometer.org/en/)**

The figure below shows the same data in US. The data are broken down in detail and clearly describe differences caused by education between the different rates in income and employment.




**Figure 2 data is used from Beuro of labor Statistics of US, report 2014. The data reflect income and unemployment after the age of 25 (https://www.bls.gov).**

gains the higher education level, it will create a shortfall in the unskilled labor market, but in the modern information technology era, innovations are the most important factor in increasing productivity and are being created to replace people in daily routine activities. Thus the choice of a person on the level of education places the low level of qualification outside of choice. Accordingly, basic education package that includes basic literacy (writing/reading, communication and mathematics) acquired during school education is a non-alternative cost that enables a choice in the future in favor of professional training or raising qualification. The amount paid today in the development of basic skills will give us an increased number of highly qualified people in the form of return and their ability to effectively introduce and use new technologies.

**REFERENCES:**

1. Becker S., G. (1962). Investment in Human Capital: A theoretical analysis. Journal of Political Economy, 9-49.
2. Becker, G. (1964). Human Capital: A Theoretical and Empirical Analysis, with Special Reference to Education. Columbia University Press, New York.
3. Gaprindashvili, G., & Parhjiani, S. (2018). Georgia in interanational ratings and main trends of economic policy. Economics, #2-3, 17-37.
4. Kavtidze, E. (2012). How income and quality of life influence labor supply. Social economcs #4 2012, 82.
5. Khurtsia, L., & Tsertsvadze, V. (2016 ). Cultural and historical roots of plagiarism in Georgia, . International scholarly and scientific research & inovation eISSN:2010-3778, 1931-1934.
6. Khurtsia, L., Tsertsvadze, V., & Krilova, Y. (2017). Student plagiarism in Georgia's higher education . Ongoing Issues in Georgian Policy and Public Administration, Washington D.C.
7. Mankiw, G. N., David, R., & Weil, D. N. (1992). A Contribution to the Empirics of Economic Growth. Quarterly Journal of Economics, 416-437.
8. Mincer, J. (1958). Investment in Human Capital and Personal Income Distribution. The journal of political Economy, vol. LXVI, 282-302.
9. Psacharopoulos, G., & Patrinos, H. (2004). Returns to Investment in Education: A Further Update. Education Economics, vol. 12, No. 2, 112-134.

# EDUCATION AS A FACTOR OF EMPLOYMENT AND INCOME

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.024

**LALI KHURTSIA**
Doctor of Economic Sciences, assistant Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
lali.khurtsia@tsu.ge

**GIORGI GAPRINDASHVILI**
Academic Doctor of Economic Sciences, assistant Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
giorgi.gaprindashvili@tsu.ge

**KEYWORDS:** EDUCATION, EMPLOYMENT, SALARY, HUMAN CAPITAL

**SUMMARY**

The article deals with the analysis of the education role with regard to the impact on income and employment. To identify the link between education and unemployment, and education and income, CRRC secondary data is used. According to the analysis, the alternative cost for basic education is important, which allows the increased number of highly qualified staff and high quality of work efficiency in the future.

# გარემოს დაცვის რაციონალური ეკონომიკური პოლიტიკის ფორმირების პრობლემა

**ტარიელ ლომია**
დოქტორანტი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
tariel.lomia@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.025

**საკვანძო სიტყვები:** გარემოს დაცვის პოლიტიკა, ეკონომიკური პოლიტიკა, გარემოსადმი მიყენებული ზიანი, რისკების მართვა, ეკოლოგიური წონასწორობა

გარემოს ეკონომიის საგანია გარემოს რაციონალური გამოყენება, როგორც საწარმოების მიერ, ასევე მთელი ეკონომიკის მასშტაბით, ანუ წარმოების, მომსახურებისა და მოხმარების პროცესების ისეთი ორგანიზება, რომ გარემოს ზიანი არ მივაყენოთ. მეცნიერ ვიკეს მიხედვით გარემოს საერთო ეკონომიკური ეკონომიის ამოცანები სამ სფეროდ ჯგუფდება: პირველი – უნდა შემოწმდეს, რამდენად შეუძლია გარემოს ეკონომიას, საზოგადოებრივი კეთილდღეობის ამაღლებასთან დაკავშირებით, ეკონომიკაში საკუთარი წვლილი შეიტანოს. ამ შემთხვევაში იგი უფრო მეტად პრაქტიკაზე ორიენტირებული ამოცანის წინაშე დგას. მეორე – ხელი შეუწყოს საზოგადოებრივი ხარჯების მინიმიზაციას გარემოს დაცვის პოლიტიკის განხორციელების დროს. მესამე – გარემოს ეკონომიის რაციონალური ეკონომიკური პოლიტიკის შერჩევის ფუნქცია. ამ თვალსაზრისით საქმე ეხება: მიზეზების გამოწვევის ადეკვატური ინსტრუმენტების განვითარებას და შეფასებას; შესაბამისი ხარჯებისა და მოხმარების ანალიზის ჩატარებას გარემოს ზიანისა და გარემოს დაცვის ღონისძიებათა შესაფასებლად; გარემოს დაცვის სხვა სოციალურ–ეკონომიკურ მიზნებზე ზემოქმედების განსაზღვრას და ასევე, ურთიერთობათა კვლევას, რომლებიც არსებობენ გარემოს დაცვის პოლიტიკისა და ეკონომიკური პოლიტიკის „მოსაზღვრე" სფეროებს შორის (მაგალითად, აგრარული პოლიტიკა, სატრანსპორტო პოლიტიკა, ენერგეტიკული პოლიტიკა, ასევე სტრუქტურული და რეგიონული პოლიტიკა) (Wicke, 1993).

ბუნებრივი გარემოს პრობლემების წარმომშობ მიზეზთა ცოდნა გარემოზე აქტიური ზემოქმედების პოლიტიკის ძირითად წინაპირობას წარმოადგენს. მხოლოდ ამის საფუძველზე შეიძლება მზარდი პრობლემების გადაჭრის საქმეში წარმატების მიღწევა. გარემოს დაზიანება მრავალი მიზეზით შეიძლება იყოს გამოწვეული (მაგალითად, ვულკანთა ამოფრქვევები, ცუნამი და სხვა). განვიხილოთ მიზეზები, რომლებზეც პასუხისმგებლობა თვითონ ადამიანებს ეკისრებათ. იმ მოსაზრებების მიხედვით, რომლებიც შრომის ჰიპოთეზას ემყარება, გარემოს დღევანდელ პრობლემებზე ადამიანი არის პასუხისმგებელი. იგი თავისი ეკონომიკური და სხვა აქტივობით იმ დოზით აზიანებს გარემოს, რომ ეკოლოგიური წონასწორობა (რეგულირების ფუნქცია) ირღვევა. ამ შემთხვევაში ჩვენ ამოვდივართ ბუნებრივი ეკოსისტემების შემცირებიდან, ბუნება შეზღუდული თვითგასუფთავებისა და სტაბილიზაციის უნარს ფლობს, ხოლო ბევრ გარემო პროდუქტს სივრცობრივი განზომილება აქვს. ადამიანის ჩარევა ნივთიერებათა ბუნებრივ მიმოქცევაში, გარემოს მიერ მავნე ნივთიერებათა შთანთქმის უნარზე ახდენს გავლენას. ამ შეთხვევაში ეკონომიკური მიზეზების ორ ჯგუფს ვასხვავებთ: პირველი – განვითარებით, ხოლო მეორე – სოციალურ–ეკონომიკური მიზეზებით არის განპირობებული (გველესიანი, გოგორიშვილი, 2012, გვ:131).

გარემოს დაცვის პოლიტიკის მიზნების ფორმულირება საერთოდ გაძნელებულია. ამასთან, ჩვენ საქმე გვაქვს არა ერთადერთ მიზანთან, არამედ განსხვავებულ სიბრტყეზე მყოფ მიზანთა სისტემასთან (მიზანთა იერარქია). ასეთი სისტემა გარემოს დაცვის პოლიტიკის ცალკეულ მიზნებს, მათი კონკრეტულობის ხარისხის მიხედვით, მიზანთა სხვადასხვა სიბრტყეზე ათავსებს.

უპირველეს ყოვლისა, გარემოს პოლიტიკის ძირითადი კურსის (გარემოს პოლიტიკის უზენაესი მიზანი) ფორმულირება უნდა მოხდეს. ასეთი კურსი ძალზე ზოგადია, მაგრამ არსებულ იერარქიაში ის მიზანთა ფორმულირების საფუძველს წარმოადგენს. მისგან მიზანსა და მოქმედებაზე ორიენტირებული ძირითადი პრინციპები გამომდინარეობს. გარემოს დაცვის პოლიტიკის უზენაესი მიზანი (გამომწვევთა პრინციპი, უზრუნველყოფის პრინციპი და ა.შ) ადგენს მოქმედების ჩარჩოს და ძირითადი კურსის განხორციელებისაკენ არის მიმართული. შემდგომი კონკრეტიზაცია გარემოს ცალკეული სფეროს (გარემოს ხარისხის მიზნები) მიზნების განსაზღვრისას ხდება. ისინი ემსახურებიან გარემოს არსებული მდგომარეობის (მატერიალურად, დროში და სივრცეში) და მისი თანმხვედრი პროცესების ანალიზს (მაგალითად, იმისიები, მავნე ნივთიერებათა შეტანა ნიადაგში, ასევე გრუნტისა და მიმდინარე წყლებში და ა.შ). ფაქტიურ მდგომარეობასთან შედარებით შეიძლება მივიღოთ გარემოს დაცვის პოლიტიკის „ქმედებები" (გარემოს დაცვისათვის მიმართული მოქმედების მიზნები), რომლებიც კვალიფიცირებული უნდა იყოს და მათი გადამოწმებაც უნდა

შეიძლებოდეს. გარემოს ხარისხისა და მისი დაცვისათვის მოქმედების მიზნებს (შუალედური მიზნები) გარემოს დაცვის სტანდარტები (დაქვემდებარებული მიზნები) ემატება. დადგენილი სტანდარტების მოქმედების დროს საქმე ეხება ადამიანსა და ბუნებაზე მავნე ნივთიერებათა ზემოქმედების რაოდენობრივი შეზღუდვის დადგენას (მაგალითად, ზღვრული სიდიდეების დადგენა). გარემოს ინდიკატორები გვიჩვენებენ გარემოს დაცვის პოლიტიკის გადაწყვეტილებათა საფუძველზე რამდენად შეიძლება გარემოს გარდაქმნა. ისინი მნიშვნელოვან საინფორმაციო ბაზას წარმოადგენენ.

ამრიგად, გარემოს დაცვის მიზანთა იერარქია შემდეგნაირად წარმოდგება: გარემოს დაცვის იდეალი – მისი დაცვისათვის სახელმძღვანელო (ძირითადი) მიმართულებები – გარემოს ხარისხის მიზნები – გარემოს დაცვისათვის მოქმედების მიზნები – გარემოს დაცვის სტანდარტები (გველესიანი, გოგორიშვილი, 2012, გვ:143).

წესრიგის სამართლებრივი ინსტრუმენტები გარემოს დაცვის პოლიტიკის ტრადიციულ საშუალებას წარმოადგენს, რომელთა მნიშვნელობა ყოველდღიურად იზრდება. მათი ძირითადი უპირატესობა ის არის, რომ ისინი სახელმწიფოს პასუხისმგებლობას და მასთან ერთად გარემოს დაცვის პოლიტიკის წარმატებებს გამჭვირვალეს ხდიან. სამართლებრივი წესრიგის ინსტრუმენტების ნაკლია, პირველ რიგში, არასაკმარისი მოქნილობა, ინოვაციისა და ასევე ხარჯების არადამაკმაყოფილებელი დონე. წესრიგის სამართლებრივი ღონისძიებები ხშირად ვერ უზრუნველყოფენ გარემოს დაცვის პოლიტიკის მიზნების განხორციელების ხელსაყრელ დანახარჯებს (გველესიანი, გოგორიშვილი, 2012, გვ:154) პრაქტიკაში არსებობს ამ ინსტრუმენტთა დიდი რაოდენობა, რომლებიც შეიძლება გარკვეული კრიტერიუმებით განვასხვავოთ (როგორიცაა ინტენსიურობა, ამოსავალი მდგომარეობა, დროის მონაკვეთი და სხვა). გარემოს დაცვის პოლიტიკის მთავარი ინსტრუმენტებია: გარემოს დაცვის ვალდებულებები, ნორმები, წინადადებები, წესები, აკრძალვები, პროდუქციის სტანდარტი, პროდუქციის ნორმები, რაოდენობის ლიმიტები, დასახელების აკრძალვა და ა.შ. სახელმწიფო გავლენა მათი გამოყენების შემთხვევებზე შედარებით დიდია.

ეკონომიკური წესრიგის პოლიტიკის ინსტრუმენტების (ძირითადად იგულისხმება გარემოს დაცვის ნორმები) გამოყენება მავნე ნივთიერებათა ემისიის შემცირებას იწვევს, მაგრამ ეს დაბალი საერთო ეკონომიკური დანახარჯებით არ ხდება. გარდა ამისა, მოქმედებენ ეკონომიკური თუ საბაზრო ეკონომიკური ინსტრუმენტები. პირველ რიგში აქ საქმე ეხება გარემოს დაცვის დანახარჯებისა და ლიცენზიების (გარემოს დაცვის სერტიფიკატების) ქმედითუნარიანობას. ეკონომიკური ინსტრუმენტების მიზანია მინიმლური დანახარჯებით შევინარჩუნოთ და მივიღოთ ეკოლოგიურად სუფთა, ხარისხიანი გარემო ან შეზღუდული საფინანსო საშუალებები გამოვიყენოთ ისეთი ღონისძიებებისათვის, რომლებიც სავარაუდოდ დიდ ეკონომიკურ სარგებელს მოგვიტანს.

ორგანიზაციული ღონისძიებები, რომელთა მიზანია წარმოებასთან მიმართებაში გარემოს დაცვის პოლიტიკის მოთხოვნათა განხორციელება მზარდ მნიშვნელობას იძენენ (საწარმოს გარემოს მენეჯმენტი). ამ შემთხვევაში საქმე ეხება ორგანიზაციული პირობების შექმნას იმ საწარმოებში, რომლებიც საკანონმდებლო წესების დაცვის გარანტიას იძლევიან (როგორიცაა განკარგულებები გარემოს დაცვაზე პირადი მეთვალყურეობის შესახებ, უსაფრთხოების ანალიზი ან გარემოს დაცვის სხვა მნიშვნელოვანი პროცესები). საწარმოში გარემოს დაცვის ზედამხედველობის საზღვრებში შესაძლებელია დავასახელოთ: ნარჩენების შესახებ კანონი, განკარგულება დასხივებისგან დაცვის შესახებ საკანონმდებლო ინსტრუქციები ან საწარმოში გარემოს უსაფრთხოების ორგანიზაციის დაფუძნება (საქმიანობის განმხორციელებლის ანგარიშვალდებულება შესაბამისი ორგანოებისადმი). ასეთი ორგანიზაციული ჩარევები არ უნდა შემოიფარგლებოდეს მარტო კანონით გათვალისწინებული დაცვისა და უზრუნველყოფის მოვალეობების შესრულებით. უფრო მეტიც – გარემოს დაცვის შესაბამისი პროცესების ინოვაციებისათვის ხელშეწყობის მიზნით – საწარმოებში და ორგანიზაციებზე გავლენა უნდა მოახდინონ.

გარემოსდაცვითი პოლიტიკა გულისხმობს გარკვეულ ვალდებულებას კანონების, წესების და პოლიტიკის სხვა მექანიზმების წინაშე გარემოსდაცვით და მდგრად განვითარებასთან დაკავშირებულ საკითხებში. ეს საკითხები ზოგადად მოიცავს ჰაერის და წყლის დაბინძურებას, მყარი ნარჩენების მართვას, ბიომრავალფეროვნებას, ეკოსისტემის მართვას, ბუნებრივი რესურსების დაცვას, ველურ და გადაშენების პირას მყოფ სახეობებს. გარემოსდაცვითი პოლიტიკის ნაწილია ასევე პოლიტიკა, რომელიც ეხება ენერგეტიკულ ან ტოქსიკური ნივთიერების რეგულირებას, პესტიციდებისა და მრავალი სახის სამრეწველო ნარჩენების სახით. ეს პოლიტიკა შეიძლება მიზანმიმართულად იქნას მიღებული ადამიანის ქმედებების განსაზღვრისა და თვალყურისდევნების მიზნით, რათა თავიდან ავიცილოთ მავნე ზემოქმედება ბიოფიზიკურ რესურსებზე და ასევე დავრწმუნდეთ, რომ ცვლილებები გარემოში არ ახდენს მავნე ზეგავლენას ადამიანზე.

საქართველოში გარემოსდაცვითი დაგეგმვის სისტემის დანერგვის მცდელობა ჯერ კიდევ 90-იანი წლების ბოლოდან იწყება. გაცნობიერებულ იქნა რა გარემოსდაცვითი პრობლემების კომპლექსური ხასიათი, ასევე ეკონომიკური განვითარების, ჯანდაცვისა თუ სოციალური კეთილდღეობის უზრუნველყოფის ღონისძიებებში გარემოსდაცვითი საკითხების ასახვის საჭიროება, 1996 წელს მიღებულ იქნა ჩარჩო კანონი „გარემოს დაცვის შესახებ". ეს კანონი ითვალისწინებს ეროვნული მდგრადი განვითარების სტრატეგიის მომზადებას და ამ პროცესში წამყვან როლს გარემოს დაცვის სამინისტროს აკისრებს. 1991 წლის შემდეგ მრავა-

ლი კანონი თუ კანონქვემდებარე აქტი იქნა მიღებული საქართველოში გარემოს დაცვის სფეროში. საქართველოს კონსტიტუცია, რომელსაც უპირატესი ძალა აქვს სხვა საკანონმდებლო აქტებთან მიმართებაში, ადგენს გარემოს დაცვისა და ბუნებრივი რესურსების სარგებლობის ზოგად წესებს. კანონი „გარემოს დაცვის შესახებ" (1996) ქმნის ასევე ზოგადსამართლებრივ ჩარჩოს გარემოს დაცვისა და ბუნებრივი რესურსების მართვის სფეროში.

გარემოსდაცვითი პოლიტიკის ფორმირება საქართველოში მრავალი საერთაშორისო ვალდებულებითაც ხდება. იმისათვის, რომ მოხდეს საქართველოს მიახლოვება განვითარებულ საერთაშორისო საზოგადოებასთან, საქართველო ცდილობს დანერგოს საერთაშორისო დონეზე აღიარებული გარემოსდაცვითი მიდგომები და რეგულაციები, სადაც ეს შესაძლებელია. საქართველოს კონსტიტუციის მე-6 მუხლის თანახმად, „საქართველოს საერთაშორისო ხელშეკრულებას ან შეთანხმებას, თუ იგი არ ეწინააღმდეგება საქართველოს კონსტიტუციას, კონსტიტუციურ შეთანხმებას აქვს უპირატესი იურიდიული ძალა შიდა სახელმწიფოებრივი ნორმატიული აქტების მიმართ". ამის მიუხედავად, ვერ ხერხდება ყველა საერთაშორისო ვალდებულების სრულყოფილად განხორციელება. ევროკავშირი-საქართველოს სამეზობლო პოლიტიკის სამოქმედო გეგმა, რომელიც ეფუძნება ევროპის სამეზობლო პოლიტიკის დოკუმენტს, საქართველოსა და ევროკავშირს შორის თანამშრომლობის სტრატეგიულ მიზნებს სახავს. სამოქმედო გეგმა დამტკიცდა 2006 წლის ნოემბერში ევროკომისიისა და საქართველოს მთავრობის მიერ და მისი განხორციელება მნიშვნელოვანი წინგადადგმული ნაბიჯი იქნება საქართველოსათვის ევროპის ეკონომიკურ და სოციალურ სტრუქტურებში ინტეგრაციის თვალსაზრისით. ევროკავშირსა და საქართველოს შორის ხელი მოეწერა ასოცირების შეთანხმებას, რომლის ერთ-ერთ საკითხს გარემოს დაცვის სფერო წარმოადგენს. შეთანხმება ითვალისწინებს მთელ რიგ ღონისძიებებს გარემოს დაცვის სფეროში, რომელთა განხორციელებაც ხელს შეუწყობს არამარტო ადამიანისა და ეკოსისტემებისათვის შესაბამისი გარემო პირობების უზრუნველყოფას, არამედ გარემოსდაცვითი მმართველობისა და ეფექტიანი გადაწყვეტილებების მიღების პროცედურების გაუმჯობესებას.

ასოცირების შეთანხმება ორმხრივი დოკუმენტია, რომელიც იდება ევროკავშირსა და ცალკეულ ქვეყანას შორის და ადგენს შემდგომი ორმხრივი ურთიერთობების პრიორიტეტებსა და ძირითად მიმართულებებს. იგი ერთგვარი ჩარჩო ხელშეკრულებაა, რომელიც გარკვეულ შემთხვევებში, ქვეყანას ამზადებს ევროკავშირის წევრობისათვის. ასოცირების შეთანხმება ევროკავშირის ძირითადი ინსტრუმენტია აღმოსავლეთის პარტნიორობის ქვეყნების ევროკავშირის სტანდარტებთან და ნორმებთან მაქსიმალურად დაახლოებისათვის (ევროკავშირი, 2013ა).

ასოცირების შეთანხმება ეხება ქვეყნის საერთო საგარეო და უსაფრთხოების პოლიტიკას, მართლმსაჯულებას და საშინაო პოლიტიკას, ღრმა და ყოვლისმომცველი თავისუფალი სავაჭრო სივრცის შექმნას ხელმომწერ მხარეებს შორის და მთელ რიგ სხვა საკითხებს, რომელთა შორის მნიშვნელოვანი ადგილი გარემოს დაცვას ეთმობა.

ასოცირების შეთანხმების ხელმოწერის შემდეგ სახელმწიფო იღებს ვალდებულებას, მიიღოს ევროკავშირის მთელი რიგი სამართლებრივი აქტები ვაჭრობის, მომხმარებლის უფლებების დაცვის თუ გარემოს დაცვის ნორმების შესახებ.

გარემოს დაცვის სფეროში, ასოცირების ხელშეკრულება ხელმომწერ სახელმწიფოს მთელ რიგ ვალდებულებებს უყენებს. კერძოდ, საუბარია შემდეგ სფეროებზე (მუხლი 302) (საქართველოსა და ევროკავშირს შორის ასოცირების შესახებ შეთანხმება, 2013):

1. გარემოსდაცვითი მმართველობა და ჰორიზონტალური საკითხები, როგორიცაა სტრატეგიული დაგეგმვა, გარემოზე ზემოქმედების შეფასება და სტრატეგიული გარემოსდაცვითი შეფასება, განათლება და ტრეინინგი, მონიტორინგი და გარემოსდაცვითი საინფორმაციო სისტემების ჩამოყალიბება, ინსპექტირება და კანონაღსრულება, გარემოსდაცვითი ვალდებულებები, გარემოსდაცვით დანაშაულთან ბრძოლა, ტრანსსასაზღვრო თანამშრომლობა, საზოგადოებისათვის გარემოსდაცვითი ინფორმაციის ხელმისაწვდომობა, გადაწყვეტილების მიღების პროცესი და ეფექტური ადმინისტრაციული და სასამართლო პროცედურების არსებობა;
2. ჰაერის ხარისხი;
3. წყლის ხარისხი და წყლის რესურსების მართვა, მათ შორის, წყალდიდობის რისკების მართვა, წყლის რესურსების სიმცირე და გვალვა;
4. ნარჩენების მართვა;
5. ბუნების დაცვა, მათ შორის, ტყის რესურსებისა და ბიომრავალფეროვნების დაცვა;
6. საწარმოების მიერ გარემოს დაბინძურება;
7. ქიმიური ნივთიერებების მართვა.

ხელშეკრულების ცალკე თავი ეძღვნება კლიმატის ცვლილებასთან დაკავშირებულ საკითხებს და ამ სფეროში მხარეებს შორის თანამშრომლობას. უფრო კონკრეტულად, ევროკავშირის სამართლებრივი აქტებისა და საერთაშორისო ინსტრუმენტების სია, რომელთანაც უნდა მოხდეს დაახლოვება წარმოდგენილია ასოცირების ხელშეკრულების დანართში (დანართი 26). ამასთან, მოცემულია ის მაქსიმალური ვადა, რომლის განმავლობაშიც ხელმომწერმა სახელმწიფომ უნდა განახორციელოს ეს საკანონმდებლო ცვლილებები (ევროკავშირი, 2013ბ).

გარემოს დაცვის ეროვნული კანონმდებლობის ევროკავშირის კანონმდებლობასთან შესაბამისობაში მოყვანის პროცესი გულისხმობს რამდენიმე ურთიერთდაკავშირებულ ეტაპს, კერძოდ:

### 1. ევროკავშირის გარემოსდაცვითი კანონმდებლობის ანალიზი, ძირითადი პრინციპების გამოვლენის მიზნით

ამ ეტაპზე უნდა მოხდეს ევროკავშირის შესაბამისი კანონმდებლობის (მაგალითად, დირექტივების) ანალიზი და იმ მთავარი პრინციპებისა და პრიორიტეტების ჩამოყალიბება, რომელიც, ამა თუ იმ საკითხთან დაკავშირებით, ევროკავშირის გარემოსდაცვითი პოლიტიკის საფუძველს ქმნიან. მაგალითად, მყარი ნარჩენების სფეროში ევროკავშირი ხელმძღვანელობს ე.წ. ნარჩენების მართვის იერარქიის პრინციპით, რომელიც ჩამოყალიბებულია ნარჩენების მართვის შესახებ ჩარჩო დირექტივაში. გარემოზე ზემოქმედების შეფასების ჩატარებისას კი, ევროკავშირის ერთ-ერთი პრიორიტეტია საზოგადოების მონაწილეობის უზრუნველყოფა გარემოზე ზემოქმედების შეფასების პროცესის ადრეულ სტადიაზე.

### 2. ეროვნული კანონმდებლობის ანალიზი ევროკავშირის პრინციპებთან შესაბამისობის შესაფასებლად

მეორე ეტაპზე ხდება ეროვნული კანონმდებლობის ანალიზი იმის დასადგენად, თუ რამდენად შეესაბამება ეროვნულ კანონმდებლობაში დეკლარირებული პრინციპები და მათი გატარების პროცედურები ევროკავშირის კანონმდებლობაში მოცემულ პრინციპებსა და პრიორიტეტებს. ამ ანალიზის შედეგად, დგინდება, თუ რა სფეროში ან რა საკითხთან მიმართებაშია საჭირო ეროვნული კანონმდებლობის შესაბამისობაში მოყვანა და საკანონმდებლო ცვლილებების განხორციელება. მაგალითად, საქართველოს ეროვნულ კანონმდებლობაში არ არსებობს სტრატეგიული გარემოსდაცვითი შეფასების ცნება (არ არსებობს ამ ინსტრუმენტის გამოყენების სამართლებრივი მოთხოვნა); მაშინ, როდესაც სტრატეგიული გარემოსდაცვითი შეფასება ევროკავშირის ჰორიზონტული გარემოსდაცვითი კანონმდებლობის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი შემადგენელი ნაწილია.

### 3. ევროკავშირის ძირითადი პრინციპების გატარება ეროვნულ კანონმდებლობაში

მას შემდეგ, რაც დადგინდება ეროვნული კანონმდებლობის ევროკავშირის ძირითად პრინციპებსა და პრიორიტეტებთან შესაბამისობაში მოსაყვანად აუცილებელი საკანონმდებლო ცვლილებების ხასიათი, უნდა მოხდეს ამ ცვლილებების განხორციელება. აღსანიშნავია, რომ ცვლილებები შესაძლოა სხვადასხვა სახის იყოს. მაგალითად, ცალკეულ შემთხვევაში, შესაძლოა საჭირო გახდეს უკვე არსებული კანონების გადახედვა და მათი დახვეწა; მაშინ, როდესაც სხვა შემთხვევებში, შესაძლოა აუცილებელი იყოს სრულიად ახალი საკანონმდებლო აქტების შემუშავება და მიღება. მაგალითად, მნიშვნელოვან ცვლილებებს საჭიროებს გარემოზე ზემოქმედების შეფასების მარეგულირებელი საქართველოში ამჟამად მოქმედი კანონმდებლობა, სტრატეგიული გარემოსდაცვითი შეფასების დანერგვისთვის კი, სრულიად ახალი საკანონმდებლო ინიციატივებია საჭირო.

### 4. შესაბამისი ინსტიტუციური ცვლილებების განხორციელება

საკანონმდებლო ცვლილებების განხორციელება შეუძლებელია შესაბამისი ინსტიტუციური სისტემის გარეშე. ამდენად, მეოთხე ეტაპი სწორედ ინსტიტუციური სისტემის ჩამოყალიბებას და დახვეწას გულისხმობს.

## დასკვნა

სახელმწიფოში გარემოს დაცვის პოლიტიკა სამი ცენტრალური პრობლემის წინაშე დგას, ესენია: გარე ხარჯების ინტერნალიზაციის პრობლემა (ანუ ტრანსაქციული ხარჯების პრობლემა), ინფორმირების პრობლემა და კონტროლის პრობლემა. გარემოს დაცვის ეფექტიანმა და ქმედითმა პოლიტიკამ ტრანსაქციული ხარჯების პრობლემა უნდა დაძლიოს. ეს შეიძლება მხოლოდ მაშინ მოხდეს თუ გარემოს დაცვის პოლიტიკის ღონისძიებათა საშუალებით (ინსტრუმენტთა გამოყენება) ბაზარზე შეიქმნება ისეთი სიტუაციები, რომლებიც ნებაყოფლობით არ ყალიბდება. ამის წინაპირობა არსებობს თუ გარემოს პოლიტიკის გამტარებლები ბუნებრივი რესურსების, წარმოების, ტექნოლოგიისა და გარემოს ზემოქმედების ურთიერთკავშირის შესახებ საკმაო ინფორმაციას ფლობენ. სხვაგვარად როგორ უნდა გამოვავლინოთ და დავადგინოთ, თუ რომელი დამბინძურებელი რა მავნე ნივთიერებას და რა რაოდენობით გამოყოფს (მაგალითად გარემოს დაბინძურების ზღვრული სიდიდეების დადგენა). ჯერჯერობით, მთელ მსოფლიოში არსებული მდგომარეობით გარემოს დაცვის ეროვნული სამსახურის მოხელეების მიერ ინფორმაციის მოპოვებისა და მასზე რეაგირების შესაძლებლობათა დიდი დეფიციტი არსებობს. გაურკვეველია აგრეთვე სახელმწიფოს მხრიდან ეკონომიკური სუბიექტების მიერ კანონიერების დაცვის შემოწმების შესაძლებლობათა არსებობის საკითხი (კონტროლის პრობლემა) დისკუსია რადიაქტიული დასხივების სიდიდის (ზომის) შესახებ ისევ აქტუალურია. ეკონომიკური სუბიექტების მიერ გარემოს დაბინძურების შესახებ საკანონმდებლო ნორმების დარღვევის შემთხვევაში მაკონტროლებელი სისტემა ეფექტურ სანქციებს უნდა აწესებდეს (დამრღვევთა ხარჯები უფრო მაღალი უნდა იყოს ვიდრე დარღვევით მოსალოდნელი სარგებელი).

გარემოს დაცვის პოლიტიკის მიზნების ეფექტიანი

განხორციელება მხოლოდ წესრიგის სამართლებრივი და საბაზრო ეკონომიკური ინსტრუმენტების კომბინირებული გამოყენებით არის შესაძლებელი. ბუნებრივი გარემოს რესურსებს საზოგადოებრივი პროდუქტის ხასიათი აქვთ, რის გამოც ეკონომიკაში მარტო დეცენტრალიზებული ბაზრის არსებობით გარემოს დაცვასთან დაკავშირებულ პრობლემებს ვერ გადავჭრით. გარემოს დაცვის? პოლიტიკის მიზანთა განხორციელებისათვის აუცილებელია, რომ სახელმწიფომ ამ პროცესების რეგულირების ფუნქცია შეასრულოს.

გარემოსდაცვითი პოლიტიკის ფორმირება საქართველოში მრავალი საერთაშორისო ვალდებულებებითაც ხდება. იმისათვის, რომ მოხდეს საქართველოს მიახლოვება განვითარებულ საერთაშორისო საზოგადოებასთან, საქართველო ცდილობს, დანერგოს საერთაშორისო დონეზე აღიარებული გარემოსდაცვითი მიდგომები და რეგულაციები, სადაც ეს შესაძლებელია. ევროკავშირსა და საქართველოს შორის ხელი მოეწერა ასოცირების შეთანხმებას, რომლის ერთ-ერთ საკითხს გარემოს დაცვის სფერო წარმოადგენს. ხელშეკრულება ითვალისწინებს მთელ რიგ ღონისძიებებს გარემოს დაცვის სფეროში, რომელთა განხორციელება ხელს შეუწყობს არამარტო ადამიანისა და ეკოსისტემებისათვის შესაბამისი გარემო პირობების უზრუნველყოფას, არამედ გარემოსდაცვითი მართველობისა და ეფექტიანი გადაწყვეტილებების მიღების პროცედურების გაუმჯობესებას.

გარემოს დაცვის ეროვნული კანონმდებლობის ევროკავშირის კანონმდებლობასთან შესაბამისობაში მოყვანის პროცესი გულისხმობს რამდენიმე ურთიერთდაკავშირებულ ეტაპს, კერძოდ:

1. ევროკავშირის გარემოსდაცვითი კანონმდებლობის ანალიზი, ძირითადი პრინციპების გამოვლენის მიზნით
2. ეროვნული კანონმდებლობის ანალიზი ევროკავშირის პრინციპებთან შესაბამისობის შესაფასებლად
3. ევროკავშირის ძირითადი პრინციპების გატარება ეროვნულ კანონმდებლობაში
4. შესაბამისი ინსტიტუციური ცვლილებების განხორციელება.

## გამოყენებული ლიტერატურა:

1. გველესიანი რ., გოგორიშვილი ი., (2012). ეკონომიკური პოლიტიკა, წიგნი II, გამომცემლობა „უნივერსალი", თბილისი.
2. WICKE L., (1993). Umweltoekonomie, 4., uerberarb. u. aktualisierte Aufl., Muenchen.
3. საქართველოსა და ევროკავშირს შორის ასოცირების შესახებ შეთანხმება (2013). - http://www.parliament.ge/ge/gavigot-meti-evrokavshirtan-asocirebis-shetanxmebis-shesaxeb/associationagreement1
4. ანთაძე ნ., (2013) მწვანე ალტერნატივა - საქართველოს გარემოსდაცვითი კანონმდებლობის ევროკავშირის კანონმდებლობასთან კონვერგენცია.
5. ევროკავშირი(2013ა), ასოცირების შეთანხმება, (ინგლისურ ენაზე), http://eeas.europa.eu/association/index_en.htm
6. ევროკავშირი (2013ბ), საქართველო, (ინგლისურ ენაზე), http://eeas.europa.eu/georgia/
7. http://mepa.gov.ge/
8. http://www.greenalt.org
9. http://www.eprc.ge
10. https://matsne.gov.ge/

# THE ISSUE OF FORMING OPTIMAL ECONOMIC POLICY OF ENVIRONMENTAL PROTECTION

**TARIEL LOMIA**
PhD student,
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
tariel.lomia@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.025

**KEY WORDS:** ENVIRONMENTAL POLICY, ECONOMIC POLICY, ENVIRONMENTAL DAMAGE, RISK MANAGEMENT, ECOLOGICAL EQUILIBRIUM

**SUMMARY**

In the state the environmental policy faces three main issues, they are: The issue of internalization of external costs (i.e. the issue of transaction costs), informing issues and the issues of control. The issue of transaction costs must be overcome by effective and active environmental policy. This can only be done if the ways of efforts of environmental policies are used to create (the use of instruments) situations on the market that are not voluntarily established. There is a precondition for this fact if the environmental policy conductors have enough information about relationship between natural resources, production, technology and environmental impacts. In other ways how can we identify and determine the quantity of harmful substances that are allocated by different pollutants (e.g. setting limits of environmental pollution). So far, there is a huge deficit of the possibilities of obtaining and reacting to the information by the National Environmental Protection Service Officials all over the world. It is also unclear whether the state has the possibility to examine the legality of the environmental law by the economic subjects (control problem), the discussion on the size of radioactive irradiation is still relevant. In case of violation of legislative norms on environmental pollution by the economic subjects, the controlling system must have more effective sanctions (violators should pay higher cost of expenses than expected benefits).

An effective implementation of the goals of environmental policy is only possible by combined usage of legal and market economic instruments. The natural environmental resources are characterized by the attractiveness of the social product, thus we can deal with the environmental problems by existing the decentralized market in the economy, for this purpose of environmental policy, it is necessary that the state fulfill its functions of regulation.

The formation of environmental policies in Georgia also takes place in many international obligations. In order to be closer to the developed international community, Georgia tries to implement internationally recognized environmental approaches and regulations where it is possible. The EU and Georgia have signed an Association Agreement, and one of the main issues is the scope of environmental protection. The Agreement provides a wide range of measures in environmental issues, which will facilitate environmental conditions not only for human beings and ecosystems but also would improve environmental management and effective decision-making procedures.

The process of converting the national legislation of environmental protection to EU legislation implies several interconnected stages, namely:

1. Analysis of EU environmental legislation to identify basic principles;
2. Analysis of national legislation to assess compliance with EU principles;
3. To conduct basic principles of the European Union in national legislation;
4. Implementation of relevant institutional changes.

# ელექტრონულ ფულზე გადასვლის წანამძღვრები და პრობლემები*

**დემურ სიჭინავა**
პროფესორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
demur.sitchinava@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.026

**მურთაზ მაღრაძე**
პროფესორი, ემერიტუსი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
murtaz.maghradze@tsu.ge

**საკვანძო სიტყვები:** ელექტრონული ფული, კრიპტოვალუტა, ელექტრონული საფულე, კრიპტოვალუტის მაინინგი საქართველოში, ელექტრონულ ფულზე გადასვლის წანამძღვრები, კრიპტოვალუტის განვითარების პერსპექტივები

ელექტრონული ფული — ეს არის ვირტუალური ფულის ერთეული, გადახდის საშუალება, რომელიც არსებობს მხოლოდ ელექტრონულად სპეციალურ ელექტრონულ სისტემაში ჩანაწერის სახით. იგი დღეისთვის ძირითადად გამოიყენება ინტერნეტის ქსელში, რომლის მეშვეობითაც შეიძლება განხორციელდეს ნებისმიერი სახის ანგარიშსწორება (https://bit.ly/2MoDyOh), თუმცა შეიძლება მისი არსებობა ინტერნეტის გარეშეც.

საბანკო ოპერაციების ოპტიმიზების ცდას ადგილი ჰქონდა ჯერ კიდევ გასული საუკუნის სამოცდაათიან წლებში (https://bit.ly/2LUviJI), რომელიც წარუმატებლად დამთავრდა იმიტომ, რომ იგი ვერ იქნა უზრუნველყოფილი დიდი მოცულობის კაპიტალდაბანდებებით ინფორმაციის გადაცემის ფართომასშტაბიანი სისტემის შესაქმნელად, დაბალ დონეზე იყო ტექნიკური საშუალებების განვითარება, იურიდიული და ადმინისტრაციული ორგანოები მჭიდროდ იყვნენ დაკავშირებული არსებული „ქაღალდის ფულის სისტემის" მართვასთან და სხვ.

ელექტრონული ფულის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა კომპანია DigiCrash-ის (ჰოლანდია) მიერ ჩატარებულმა ექსპერიმენტმა (1994 წ.). პირველი ელექტრონული გადახდა DigiCrash-ის მეშვეობით განხორციელდა 1994 წელს (https://bit.ly/2LS7zts). პირველი ელექტრონული ბანკი გაიხსნა 1984 წლის ოქტომბერში ერთი მილიონი არაუზრუველყოფილი კიბერერთეულით (https://bit.ly/2KrMuAA). ექპერიმენტმა გაამართლა. 1996 წელს ამ პროექტით დაინტერესდნენ ისეთი კომპანიები, როგორიცაა: Visa, Mastercard, Microsoft. უკვე 1997 წელს მსოფლიოში არსებობდა ელექტრონული ფულის 150-ზე მეტი პროექტი (https://bit.ly/2KrMuAA).

ელექტრონული ფულის ძირითადი ამოცანაა ისეთი უნივერსლური საგადამხდელო სისტემის შექმნა, რომელიც დააკავშირებს საქონლისა და მომსახურების მყიდველსა და გამყიდველს. მისი გამოყენებით შესაძლებელია დისტანციურად კომპიუტერის საშუალებით საქონლის ან მომსახურების ღირებულების გადახდა, გარიგების გაფორმება, საწარმოო-კომერციული საქმიანობის წარმოება და სხვ.

ელექტრონული ფულის კომპანიები ურთიერთობენ სატელეფონო კომპანიებთან, სატრანსპორტო სააგენტოებთან, მაღაზიების ქსელებთან და სხვ.

ელექტრონული ფულის გამოყენების პოპულარობა განისაზღვრება მისი ისეთი უპირატესობებით, როგორიცაა: მოხერხებულობა, ოპერაციების შესრულების მაღალი სისწრაფე, მიმოქცევის სიმარტივე, განაღდების კონტროლის უზრუნველყოფა, უსაფრთხოება, ანონიმურობა, სხვა პირისთვის გადაცემის შესაძლებლობა და სხვ. ელექტრონული ფული მნიშვნელოვნად აფართოებს საქონლით ვაჭრობის პირობებს, რაც დაკავშირებულია ნაღდი ფულის მიმოქცევის ოპერაციების, მისი ტრანსპოტირებისა და შენახვის ხარჯების შემცირებასთან. ინტერნეტის გამოყენება აღნიშნულ საქმეში მნიშვნელოვნად ამცირებს ასევე საქონლით ვაჭრობის დანახარჯებს.

ელექტრონული ფული – ეს არის საკრედიტო ფულის ერთ-ერთი ფორმა, წარმოდგენილი ელექტრონული იმპულსების სახით ტექნიკურ მოწყობილობებზე. იგი მეტნაკლები სრულფასოვნობით ასრულებს ჩვეულებრივი ფულის ყველა ფუნქციას, როგორიცაა: ღირებულების საზომი, მიმოქცევის საშუალება, გადახდის საშუალება, დაგროვების საშუალება და მსოფლიო ფული.შეიძლება მისი მიღება, სხვა პირისთვის გადაცემა, საქონლისა და მომსახურების ღირებულების გადახდა და სხვ. ელექტრონული ფულის დახარჯვის შემდეგ სისტემა იძლევა განხორციელებული ოპერაციისა და დარჩენილი ნაშთის შესახებ შეტყობინებას, ანუ აღარ არის საჭირო

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

ფულის გადათვლა და დროის დაკარგვა აღნიშნული ოპერაციის შესასრულებლად და სხვ.

ელექტრონული ფული პირველად გამოჩნდა იაპონიაში 1980-იან წლებში წინასწარანაზღაურებადი ჩიპიანი ბარათების სახით, სატრანსპორტო, სატელეფონო და სავაჭრო კომპანიებში. შემდეგში მათი გამოყენება თანდათან დაიწყეს სხვა ფირმებმაც.

ევროპაში წინასწარგადახდილი ელექტრონული საგადამხდელო პროდუქტების გამოყენება დაიწყეს 1990-იან წლებში. ისინი მომხმარებლებს აძლევდნენ შესაძლებლობას ელექტრონული ფული შეენახათ ბარათებზე.

ელექტრონული ფულის მიმოქცევის პროცესი მუდმივად ვითარდება. ამის მაგალითია ფულად-საკრედიტო სისტემაში ელექტრონული ფულის ისეთი სახის გამოჩენა, როგორიცაა კრიპტოვალუტა.

კრიპტოვალუტა არის ელექტრონული ფულის ნაირსახეობა, რომლის გამოშვება და მიმოქცევა დეცენტრალიზებულია, არ წარმოებს სახელმწიფოს მხრიდან მისი კონტროლი, დაფუძნებულია თანამედროვე ინფორმაციულ ტექნოლოგიებზე, ემყარება დაცვის რთულ კრიპტოლოგიურ მეთოდებს, გამოშვებულია შეზღუდული რაოდენობით, გააჩნია რეალური ფულის თვისებები, მიმოქცევისთვის შეზღუდული სივრცე, გამოიყენება ანგარიშსწორებისთვის, დღესდღეობით არ გამოხატავს კონკრეტული ქვეყნის ეკონომიკის საერთო მდგომარეობას, არ გააჩნია კანონიერი საგადამხდელო საშუალების სტატუსი და სხვ.

დღეისათვის მსოფლიოში კრიპტოვალუტის დაახლოებით 1500-ზე მეტი სახეობაა ცნობილი, რომელთა შორისაც 900 სტაბილურად გამოიყენება, თუმცა ყველა მათგანზე ერთნაირი მოთხოვნა როდი არსებობს. კრიპტოვალუტის შექმნის პროცესი ზრდის ტენდენციით ხასიათდება, რაც უაღრესად დადებითი მოვლენაა ელექტრონული ფულის განვითარების საქმეში, ვინაიდან იგი აუცილებლად დასვამს ერთიან მსოფლიო კრიპტოვალუტაზე გადასვლის საჭიროებას (https://bit.ly/2AIGLXt).

კრიპტოვალუტის უპირველესი და ძირითადი სახეობაა ბიტკოინი. ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული ვერსიის მიხედვით, ბიტკოინის შემქმნელია სატოში ნაკამოტო, რომელმაც 2008 წლის მიწურულს საჯაროდ განაცხადა საკუთარი გამოგონების შესახებ და გამოაქვეყნა ამის დამადასტურებელი დოკუმენტი, ხოლო 2009 წლიდან კომპიუტერულ ქსელში ჩაუშვა შესაბამისი სისტემა (https://bit.ly/2Ko51Sh). სატოში ნაკამოტო, როგორც ცნობილია, ფსევდონიმია, რომლის უკანაც დგას ორი პიროვნება – ავსტრიელი ბიზნესმენი კრეიგ რაიტი და ამერიკელი პროგრამისტი დევიდ კლეიმანი, თუმცა 2016 წლის მაისში თავად რაიტმა განაცხადა, რომ სწორედ ისაა ბიტკოინის შემქნელი და რომ სატოში ნაკამოტო მხოლოდ მისი ფსევდონიმია. ამის დასამტკიცებლად მან გამომცემლობებს Go, Bi Bi Si და The Economist გადასცა მონაცემები ბიტკოინის შექმნის შესახებ და ჟურნალისტებს განუცხადა, რომ ბიტკოინის შექმნაში მას ეხმარებოდა დევიდ კლეიმანი.

კრიპტოვალუტის მოპოვების ანუ მაინინგისათვის[1] საჭიროა მძლავრი კომპიუტერები, რომლებიც აღჭურვილი იქნებიან კომპანია AMD-ს ბოლო ვერსიის ვიდეო ბარათებით (https://bit.ly/2vAvFhm), კვების ბლოკებით, გასაცივებელი საშუალებებით და სხვ. კრიპტოვალუტის მოპოვება დამწყები მაინერის მხრიდან მოითხოვს მნიშვნელოვან დანახარჯებს, რომელიც დაკავშირებულია მოწყობილობების შეძენასთან, მოხმარებული ელექტროენერგის საფასურის გადახდასთან და ა. შ.

კრიპტოვალუტის მაინინგი დაიწყო საფრანგეთში, ისლანდიაში და საქართველოში 2014 წელს საკუთარი მოწყობილობების ბაზაზე. მსოფლიოში ყოველდღიურად საშუალოდ მოიპოვება 3600 ბიტკოინის მონეტა. 2017 წლის ნოემბრის ბოლოსათვის დაახლოებით მოპოვებული იყო ბიტკოინის 60%. ბიტკოინების გამოშვება ზედა ზღვარს — 21 მილიონს სავარაუდოდ მიაღწევს 2040 წელს (https://bit.ly/2AL5omk).

2016 წელს საქართველოში ბლოკჩეინის ტექნოლოგიის გამოყენება მოხდა მიწის კადასრტის აღრიცხვის მიზნით (https://bit.ly/2AETM4h). გარდა იმისა, რომ ბლოკჩეინის ტექნოლოგიის გამოყენება ამცირებს სისტემის უსაფრთხოების დონეს, იგი იწვევს დოკუმენტების გაფორმების პროცესების დროის ეკონომიას, მიწაზე უფლების რეგისტრაციის ხარჯების შემცირებას საშუალოდ 50-200 დოლარიდან 5-10 ცენტამდე. კომპანია BitFury დღეისთვის წარმოადგენს ბლოკჩეინის პლატფორმის მაინერ-შემქმნელს. ბლოკჩეინის ერთი ტრანზაქციის ღირებულება შეადგენს 4 ცენტს, ტრანზაქციის დრო კი — 8 წუთს (https://bit.ly/2AETM4h).

2017 წლის ბოლოსთვის კრიპტოვალუტების საერთო კაპიტალიზაციამ შეადგინა 500 მილიარდი დოლარი, რომელშიც 90% მოდის ყველაზე ცნობილ კრიპტოვალუტის ათეულზე: bitcoin – 57,5%, Etereum – 12,8%, bitcoin Cash – 5.3%, Ripple – 3,8%, IOTA – 2,4%, Dash – 1,4%, NEM – 1,0%, Monero – 1,0%,NEO – 0,5%, დანარჩენი – 11,1% (https://bit.ly/2LUvOr3).

2017 წლის პირველი აპრილისთვის მსოფლიოში მოქმედებდა კრიპტოვალუტის 166 ბირჟა. აქედან ინგლისურ ენაზე მომსახურებას ეწეოდა - 51, ჩინურ ენაზე — 40, რუსულ ენაზე — 13, ესპანურ ენაზე — 7, იაპონურ ენაზე — 5 (https://bit.ly/2McdUfg).

ბოლო დროს საქართველოში თითქოსდა კრიპტოვალუტის მაინინგის ერთგვარი ბუმი შეინიშნება. ამის

[1] ტერმინი – „მაინინგი“ ((Mining)) წარმოდგება ინგლისური სიტყვისგან mine, რაც სიტყვასიტყვით ნიშნავს მაღაროს (შახტას). შესაბამისად, წიაღისეულის მოპოვების ანალოგიით, კრიპტოვალუტის შექმნის პროცესსაც მეცნიერებაში მაინინგი შეერქვა. ხოლო მისმომპოვებელს – მაინერი (Miner).

დასტურია ის გარემოება, რომ სამრეწველო კომპანია BitFury-მა საქართველოში ააშენა კრიპტოვალუტის წარმოების ორი ცენტრი: ერთი – ქალაქ გორში, მეორე – ქალაქ თბილისში, სახელდობრ, გლდანში. აღნიშნული ცენტრების აშენება ზემოთ მითითებულმა კომპანიამ განახორციელა საქართველოს საინვესტიციო ფონდიდან აღებული 10 მილიონი დოლარის კრედიტის საფუძველზე. კრიპტოვალუტის წარმოებისთვის მეორე ცენტრის ასაშენებლად სახელმწიფომ სამრეწველო კომპანია BitFury-ს სიმბოლურ ფასად, ერთ ლარად გადასცა 18 ჰექტარი მიწის ფართობი (https://bit.ly/2ncfmn9). მავანთა მიერ გამოთქმული ბრალდების საპასუხოდ, რომ თითქოს ელექტროენერგიის დაბალ ფასში მიყიდვამ ამ კომპანიისათვის გამოიწვია მოსახლეობისთვის ელექტროენერგიის მოხმარების ტარიფის გაზრდა, BitFury-Georgia-ს წარმომადგენელმა განაცხადა, რომ თბილისში გამოყოფილი ტერიტორია იყო „აბსოლუტურად უდაბნო" და არ გამოიყენებოდა რაიმე მიზნით კომპანიის საქმიანობის დაწყებამდე. კომპანიამ კი საინვესტიციო ფონდს უკვე დაუბრუნა კრედიტით აღებული თანხა (https://bit.ly/2ncfmn9). აღნიშნული კომპანია ელექტროენერგიას ყიდულობს 15,25% ფასდაკლებით (https://bit.ly/2tvTKWw). მთავრობის მიერ ეს ტერიტორია გამოცხადებულია ინდუსტრიულ ზონად, რაც აქ მომუშავე კომპანიებს უქმნის ხელსაყრელ პირობებს: ისინი არ იხდიან დამატებული ღირებულების, ქონებისა და მოგების გადასახადებს.

2017 წლისთვის კრიპტოვალუტის საწარმოებლად დაკავებული მოწყობილობების სიმძლავრის მიხედვით საქართველო ჩინეთის შემდეგ იმყოფებოდა მეორე ადგილზე, რაც Forbes-Georgia-ს აღმასრულებელი დირექტორის განცხადებით, გამოწვეული იყო ისეთი გარემოებებით, როგორიცაა: ელექტროენერგიის დაბალი ღირებულება, უმუშევრობის მაღალი დონე და მეწარმეობის სფეროში ლიბერალური კანონმდებლობა (https://bit.ly/2tvTKWw), ასევე საქართველოს მთავრობის მაღალი დაინტერესება, რომელმაც დაიწყო ბლოკჩეინის ტექნოლოგიის დანერგვა სახელმწიფო სფეროებში და სხვ.

ორი წლის წინათ საქართველოს ხელისუფლებამ მწვანე შუქი აუნთო საპილოტე პროექტს, რომელიც ითვალისწინებს საქართველოს საჯარო რეესტრში მონაცემების შენახვას. იუსტიციის სამინისტრო აგრეთვე გეგმავს ბიზნესის რეგისტრაცია მოახდინოს ბლოკჩეინში „ჭკვიანი კონტრაქტების" საფუძველზე. კრიპტოვალუტისადმი ინტერესი იმდენად გაიზარდა საქართველოში, რომ ეროვნულმა ბანკმა მიმართა მოსახლეობას და გააფრთხილა, რომ კრიპტოვალუტის რეგულირება კანონის ფარგლებში არ ხორციელდება და ამიტომაც იგი არ წარმოადგენს საგადამხდელო საშუალებას საქართველოში. პრობლემების აღმოცენების შემთხვევაში არავითარი კანონი არ არსებობს, რომელიც გადაწყვეტს ამ პრობლემებს (https://bit.ly/2Avsjlo).

ელექტრონული ფულის ემისიის შესახებ მსოფლიოში არ არსებობს ერთიანი კანონმდებლობა. ევროკავშირის კანონმდებლობა ელექტონული ფულის ემისიის ნებას რთავს მხოლოდ საკრედიტო დაწესებულებების ახალ კლასს — ელექტრონული ფულის ინსტიტუტებს (ELMI – Electronic Money Institution). მაგ., უკრაინაში, ინდოეთში, სინგაპურში, ტაილანდში და მექსიკაში ელექტრონული ფულის ემისიას ახდენენ ბანკები. ჰონკონგში ელექტრონული ფულის ემისიისთვის საჭიროა ლიცენზია სადეპოზიტო კომპანიისგან. რუსეთში ელექტრონული ფულის ემიტენტებად შეიძლება გამოვიდეს მხოლოდ საკრედიტო ორგანიზაციები, ბანკები ან არაკომერციული ორგანიზაციები - НКО (некоммерческая организация - ესაა ორგანიზაცია, რომლის საქმიანობის ძირითად მიზანს არ წამოადგენს მოგების მიღება და რომელიც მიღებულ მოგებას არ ანაწილებს მონაწილეებს შორის).

ელექტრონული ფულის მიმოქცევისთვის აუცილებელია ელექტრონული საფულე. ელექტრონული საფულე — ეს არის კომპიუტერული პროგრამა, რომელიც მომხმარებელს აძლევს საშუალებას შეინახოს ელექტრონული ფული და მოახდინოს უნაღდო ანგარიშსწორება ინტერნეტის საშუალებით. საგადამხდელო სისტემა WebMoney-ში ელექტრონული ფულის ემისია წარმოებს ნებისმიერი საგადამხდელო ერთეულის სახით ელექტრონული საფულეების: WMZ, WME ან WMR-ის მეშვეობით.

ელექტრონული საფულე წარმოადგენს საბანკო ანგარიშის ანალოგს, იდეალურ საგადამხდელო ინსტრუმენტს, ონლაინ გადახდის საშუალებას, რისთვისაც იყენებს ვირტუალურ ფულს, რომელიც შეიძლება გაიცვალოს ნაღდ ფულზე, ჩაირიცხოს საბანკო ანგარიშზე, განთავსდეს პლასტიკურ ბარათზე.

ელექტრონულ საფულეს დაყენებამდე მომხმარებელმა უნდა აირჩიოს ელექტრონული საგადამხდელო სისტემა, საკომისიო გადახდის ტარიფი და სხვ., ვინაიდან ამ არჩევანზე ბევრად არის დამოკიდებული მისი ეფექტიანად გამოყენება. ელექტრონული საფულე მომხმარებელს სთავაზობს საფულეს შევსებისა და მოხსნის სხვადასხვა ხერხს, სხვადასხვა ვალუტას. ელექტრონული საფულეს შევსება შესაძლებელია წინასწარანაზღაურებადი ბარათებით, მობილური ტელეფონის ანგარიშიდან, მობილური ინტერნეტ-ბანკის მეშვეობით, ბანკომატის საშუალებით, საგადამხდელო ტერმინალის გამოყენებით, საფოსტო ან საბანკო გზავნილით და სხვ.

ვალუტის შენახვის ხერხებიდან გამომდინარე, არსებობს შემდეგი ტიპის ელექტრონული საფულე: ონლაინური, მობილური, ლოკალური და აპარატურული.

კრიპტოვალუტის მიმოქცევა დღეისათვის აკრძალულია მრავალ ქვეყანაში (რუსეთი, ჩინეთი, ინგლისი, სამხრეთ კორეა და ა.შ.) (https://bit.ly/2OB9wIA), რომლებიც ცდილობენ გაატარონ ღონისძიებები, რათა ხელი შეუშალონ ვირტუალური ვალუტის გამოყენებას. ამჟამად სამხრეთ კო-

რეაში მოქმედებს კრიპტოვალუტის 20 ბირჟა. 2017 წლის დეკემბერში ამ ბირჟებზე შესრულებული ოპერაციების მოცულობამ შეადგინა 52.2 მილიარდი დოლარი. მიუხედავად აღნიშნულისა, სამხრეთ კორეის იუსტიციის სამინისტრო ამზადებს პროექტს კრიპტოვალუტის ვაჭრობის აკრძალვის მიზნით (https://bit.ly/2OB9wIA), სადაც სავარაუდოდ აღნიშნული იქნება, რომ დაიხურება მხოლოდ ის ბირჟები, რომლებიც არ იხდიან სახელმწიფო გადასახადს და არ იცავენ სამხრეთ კორეის კანონმდებლობის მიერ დადგენილ წესებს.

არსებობს ქვეყნები, სადაც, პირიქით, კანონით დაშვებულია კრიპტოვალუტის გამოშვება და მიმოქცევა (https://bit.ly/2OB9wIA) (აშშ, კანადა, ავსტრალია, ნაწილობრივ ევროკავშირი, იაპონია, გერმანია და სხვ.). მაგალითად, გერმანიამ მიმდინარე წლის თებერვალში ბიტკოინი აღიარა საგადამხდელო საშუალებად (https://bit.ly/2n4pMFm). ისეთ ქვეყნებში, როგორიცაა შოტლანდია და ჩრდილოეთ ირლანდია, სახელმწიფო გასცემს ლიცენზიას კერძო ბანკებზე საკუთარი ფულის გამოსაშვებად (https://bit.ly/2u2PxcR).

ზოგიერთ ქვეყანაში კრიპტოვალუტით ვაჭრობა აკრძალული არ არის, მაგრამ არ ხდება მისი ლეგალიზაციაც (მაგ., მოლდოვა) (https://bit.ly/2LOGEyl). უკრაინის კიბერუსაფრთხოების ნაციონალური საკოორდინაციო ცენტრის სხდომაზე გაკეთებულ იქნა განცხადება, რომ სახელმწიფომ იგნორირება არ უნდა მოახდინოს იმ მოვლენებზე, რაც ხდება კრიპტოვალუტის ბაზარზე და დასახელდა ის რისკები, რასაც შეიძლება ადგილი ჰქონდეს კრიტოვალუტის გაუკონტროლებელი ბრუნვისას. მათ შორის განსაკუთრებით გამოიყო ფულის გათეთრების საფრთხე. აქვე დაისვა საკითხი უკრაინაში სახელმწიფოს მხრიდან კრიპტოვალუტის გამოშვების მიზანშეწონილობის შესახებ (https://bit.ly/2AB9VHO).

ელექტრონული ფულის ემისიაზე ევროკავშირი ნებას რთავს მხოლოდ საკრედიტო ორგანიზაციებს. ისეთ ქვეყნებში კი, როგორიცაა: უკრაინა, ინდოეთი, სინგაპური, ტაილანდი და მექსიკა ელექტრონული ფულის ემისიას ახდენენ ბანკები.

ელექტრონულ ფულს გაჩნია არაერთი დადებითი და უარყოფითი მხარე, რაც სამეცნიერო ლიტერატურაში საკმაოდ კარგადაა შესწავლილი და გამოკვლეული. ელექტრონული ფულის ერთ-ერთი მეტად მნიშვნელოვანი უარყოფი მხარეა ის, რომ, როგორც ცნობილია, ბიტკოინის წარმოება მოითხოვს დიდი რაოდენობით ელექტროენერგიას.

2017 წლის აგვისტოსთვის ყოველწლიურად ბიტკოინების საწარმოებლად იხარჯებოდა 16,36 ტერავატ საათი. ერთი ტრანზაქციის განსახოციელებლად საჭიროა 174 კილოვატსაათი ენერგია. ბიტკოინის გამოსაშვებად საჭირო ელექტროენერგიის რაოდენობა უტოლდება 1,5 მილიონი ამერიკული ოჯახის მიერ მოხმარებული ენერგიის რაოდენობას, ბიტკოინის წარმოებისთვის საჭირო ენერგია ტოლია მსოფლიოს მიერ მოხმარებული ენერგიის 0,08%-ის (https://bit.ly/2ofPz0x).

აშშ-ის ვაშინგტონის შტატში მდებარე ქალაქ უენატში, რომელსაც მაინინგის ქალაქს უწოდებენ, განლაგებულია 12 მაინინგ ფერმა (https://bit.ly/2MaJz0x).

ამერიკული მრავალეროვანი საინვესტიციო ბანკისა და ფინანსური მომსახურების კომპანიის მორგან სტენლის გათვლებით მსოფლიოში 2018 წლისთვის ბიტკოინების მოსაპოვებლად საჭირო ელექტროენერგია გაიზრდება სამჯერ და მიაღწევს 125 ტერავატსაათს, რაც ერთი წლის განმავლობაში არგენტინის მოსახლეობის მიერ მოხმარებული ელექტრენერგიის რაოდენობის ტოლია. შედარებისთვის, გასულ 2017 წელს ბიტკოინების მოსაპოვებლად დაიხარჯა 36 ტერავატსაათი ელექტროენერგია, ანუ იმდენი რამდენსაც ყატარის სახელმწიფო მოიხმარს ერთი წლის განმავლობაში (https://bit.ly/2n4Hfxm).

Digiconomist-ის გათვლების შედეგების მიხედვით, ციფრული ვალუტის ერთი ტრანზაქციის დანახარჯები დაახლოებით შეადგენს 215 კვტ/სთ ელექტროენერგიას.

კრიპტოვალუტის მოპოვებას თან ახლავს არა მარტო ელექტრო ენერგიის დიდი რაოდენობით ხარჯვა, არამედ ადგილი აქვს გარემოს დაბინძურებას ნახშიროჟანგით – $CO_2$-ით. როგორც მონგოლეთში ჩატარებული კვლევებით ირკვევა ერთი მაინინგ ფერმა ერთი ბიტკოინის მოპოვებისას გარემოში გამოყოფს 8000-დან 13000-მდე კილოგრამ $CO_2$-ს. ერთ საათში კი 24000-დან 40000-მდე კილოგრამ $CO_2$-ს. (https://bit.ly/2LZr2HY).

კრიპტოვალუტის გამოყენება შესაძლებელია სახელმწიფოს ცენტრალური ბანკის მიერაც. ამ შემთხვევაში აუცილებელი იქნება ცენტრალური ბანკის მიერ მიმოქცევაში საჭირო საშუალებების მოცულობის განსაზღვრა. ოპერაციების სიაც აგრეთვე უნდა იყოს ცენტრალური ბანკის განკარგულებაში. მხოლოდ მას მიეცემა უფლება გააკეთოს მასში ახალი ჩანაწერები. აღარ იქნება საჭირო მაინერები. უკიდურეს შემთხვევაში სისტემის გამტარუნარიანობის გაზრდის მიზნით (წამში გზავნილების მაქსიმალური რაოდენობა), პროცესში შეიძლება ჩართული იქნეს კომერციული ბანკებიც. თეორიულად სწორედ ასეა მოწყობილი RSCion (ინგლისური კრიპტოვალუტა). ამიტომ RSCion ჯერჯერობით არ არის კრიპტოვალუტა, არამედ იგი მხოლოდ მისი მათემატიკური კარკასია (ჩონჩხია). სპეციალისტების მტკიცებით, საბოლოოდ მის შესაქმნელად საჭირო იქნება არანაკლებ წელიწადნახევარი. მანამდე კი, სანამ იარსებებს ჩვეულებრივი ფული, მუდამ ადგილი ექნება ფალსიფიცირებული ფულის დამზადებას, ფულის ქურდობას, გართულებული იქნება ფულის დაცვის მექანიზმი და სხვ.

სახელმწიფო კრიპტოვალუტის არსებობისას მისი გაყალბება პრაქტიკულად აზრს მოკლებულია, ვინაიდან, ჯერ ერთი, იმისათვის, რომ საიდუმლო გასაღები მოერგოს სხვის ელექტრონულ საფულეს, საჭიროა საკმაოდ დიდი მოცულობის გამოთვლების ჩატარება, და, მეორეც, თუკი მაინც

მოხდება ასეთი გაყალბება, ამ შემთხვევაში მოქალაქეს შეუძლია დარეკოს ბანკში და ბანკი გააუქმებს ამ საფულეთი განხორციელებულ ტრანზაქციებს.

სახელმწიფო კრიპტოვალუტის შემოღება გაათავისუფლებს სახელმწიფოსა და მოქალაქეებს საბარათო კომპანიებისადმი მათ მიერ ამჟამად გასაწევი ხარჯებისაგან. მართალია, ნაღდი ფულის შემცვლელი პლასტიკური ბარათები კარგია, მაგრამ ისინი არ არიან ანგარიშსწორების იდეალური საშუალებები, ვინაიდან მსგავსი ბარათებით განხორციელებული ტრანზაქციები ძვირია და არასრულფასოვანიც.

სახელმწიფო კრიპტოვალუტის შემოღებისას იგი გახდება უნივერსალური ელექტრონული ფული, ანუ სისტემა შუამავლის გარეშე, რაც ნიშნავს ტრანზაქციის ნულოვან განხორციელებასა და მის ფანტასტიურ სიჩქარეებს. ყველა მუნიციპალური გადახდები და გაანგარიშებები ასეთ შემთხვევაში დაუკავშირდება სახელმწიფო კრიპტოვალუტას. სახელმწიფო კრიპტოვალუტის ერთ–ერთ უპირატესობას წარმოადგენს აგრეთვე მისი სტაბილური კურსი. სახელმწიფო კრიპტოვალუტა შეიძლება გამოცხადდეს ამა თუ იმ სახელმწიფოს ფულის ერთეულად (დოლარი, ფუნტი სტრელინგი, რუბლი, ლარი და ა.შ.). სახელმწიფო კრიპტოვალუტის შემოღების შემთხვევაში თითოეული მისი ერთეული აღიარებული იქნება სახელმწიფოს მიერ. სახელწიფო კრიპტოვალუტა შეიძლება ისე იქნეს ორგანიზებული, რომ წვრილი ოპერაციები იქნეს ანონიმური, მსხვილი კი – არაანონიმური. ამ შემთხვევაში ცნობილი იქნება ტრანზაქციაში მონაწილე მხარეები და, შესაბამისად, გაკონტროლებული იქნება ასევე მსხვილი საანგარიშსწორებო ურთიერთობებიც ქვეყნის მასშტაბით.

**ყოველივე ზემოაღნიშნულიდან გამომდინარე შეიძლება დავასკვნათ,** რომ კრიპტოვალუტის აღმოცენება გაცვლის პროცესის კანონზომიერი ისტორიული განვითარების პროდუქტია. თანამედროვე ცივილიზებულ მსოფლიოში კრიპტოვალუტის დასანერგად უკვე შექმნილია თითქმის ყველა წანამძღვარი: კრიპტოვალუტის ბირჟები, კრიპტოვალუტის გადამცვლელი პუქტები, კრიპტოვალუტის ბანკომატები და სხვ. ფართოდაა გაშლილი ასევე მუშაობა კრიპტოვალუტის გამოყენებისათვის საჭირო სათანადო საკანონმდებლო ბაზის შემუშავების მიზნით. მეტიც, ცალკეულმა ქვეყნებმა უკვე მოახდინეს კრიპტოვალუტის, როგორც ფულის საგადამხდელო ერთეულის, ლეგალიზაცია და ცნეს იგი საქონლისა და მომსახურების ყიდვა–გაყიდვის საანგარიშსწორებო საშუალებად.

დღეისათვის მსოფლიოში კრიპტოვალუტის სახეობათა სწრაფი ზრდის ტენდენცია უაღრესად დადებით მოვლენაა ელექტრონული ფულის განვითარების საქმეში, ვინაიდან იგი აუცილებლად დასვამს ერთიან მსოფლიო კრიპტოვალუტაზე გადასვლის საჭიროებას. შესაბამისად, კრიპტოვალუტის გავრცელებისა და რიგ ქვეყანაში მისი მიმოქცევის დაკანონების თავისებურებებისა და განვითარების ტენდენციების ანალიზიდან გამომდინარე, ვფიქრობთ, უახლოს რამდენიმე წელიწადში, კრიპტოვალუტა აუცილებლად იქნება აღიარებული თავისუფალ კონვერტირებად საგადამხდელო საშუალებად მსოფლიო მასშტაბით, რაც გრანდიოზულ ცვლილებებს გამოიწვევს თითოეული ქვეყნის სოცილურ–ეკონომიკური განვითარების პროცესში.

მსგავს შემთხვევაში კრიპტოვალუტის გამოშვება უნდა მოახდინოს თითოეულმა სახელმწიფომ ცალ–ცალკე. მის მოპოვებაზე (მაინინგზე) და მიმოქცევაზე კონტროლი სახელმწიფოში უნდა განახორციელოს ქვეყნის ცენტრალურმა ბანკმა. ამისათვის ცენტრალურმა ბანკმა კონკურსის წესით უნდა შეარჩიოს კრიპტოვალუტის მაინინგ–ორგანიზაციები და შეუკვეთოს მათ განსაზღვრული რაოდენობის ეროვნული კრიპტოვალუტა. შემდეგ მან უნდა მოახდინოს მისი ემისია, მიმოქცევაზე კონტროლი და უზრუველყოფა ოქროთი.

კრიპტოვალუტა, ისევე როგორც ნებისმიერი ფულადი ერთეული, წარმოადგენს საქონელს და, ამდენად, მისი მიმოქცევაც დაემყარება საბაზრო ურთიერთობათა პრინციპებს, რაც საბოლოოდ გამოიწვევს კრიპტოვალუტის ხარისხის შემდგომ გაუმჯობესებასა და მისი ღირებულების შემცირებას.

მართალია, საწყის ეტაპზე კრიპტოვალუტის გამოშვება დაკავშირებული იქნება დიდ დანახარჯებთან, მაგრამ დროთა განმავლობაში მისი გამოყენება მნიშვნელოვნად შეამცირებს ჩვეულებრივი ფულის გამოშვებისა და მიმოქცევის, მისი დაცვის, შენახვის, ტრანსპორტირებისა და ა. შ. ხარჯების სიდიდეს, არსებითად გააუმჯობესებს განაწილებით ურთიერთობათა მოწესრიგებისა და შემოსავლებზე კონტროლის შესაძლებლობებს და სხვ., რაც ესოდენ აუცილებელია თანამედროვე ტექნიკურ–ტექნოლოგიური მიღწევების დანერგვის, ფულად–საანგარიშსწორებო სფეროში სამართლიანი ურთიერთობების ჩამოყალიბების, ეკონომიკის განვითარების დაჩქარებისა და ამით, შესაბამისად, მთელი საზოგადოების კეთილდღეობის შემდგომი ამაღლებისთვის.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. მაღრაძე, მ. (1998). ელექტრონული ფული – მსოფლიო ფული. ეკონომიკის აქტუალური საკითხები (სამეცნიერო ნაშრომთა კრებული). VII ტომი. თსუ გამომცემლობა, გვ. 87–90.
2. Букия Г. Б.Сичинава Д. Ш. и др. (1976).Общегосударственные автоматизированные системы безналичного расчета. Сообщение АН ГССР, том 83, №3, с. 117-123.
3. https://bit.ly/2MoDyOh
4. https://bit.ly/2LUviJl
5. https://bit.ly/2LS7zts
6. https://bit.ly/2KrMuAA
7. https://bit.ly/2AIGLXt
8. https://bit.ly/2Ko51Sh
9. https://bit.ly/2vAvFhm
10. https://bit.ly/2AL5omk
11. https://bit.ly/2AETM4h
12. https://bit.ly/2LUvOr3
13. https://bit.ly/2McdUfg
14. https://bit.ly/2ncfmn9
15. https://bit.ly/2tvTKWw
16. https://bit.ly/2Avsjlo
17. https://bit.ly/2OB9wIA
18. https://bit.ly/2n4pMFm
19. https://bit.ly/2u2PxcR
20. https://bit.ly/2LOGEyI
21. https://bit.ly/2AB9VHO
22. https://bit.ly/2ofPz0x
23. https://bit.ly/2MaJz0x
24. https://bit.ly/2n4Hfxm
25. https://bit.ly/2LZr2HY

# PRECONDITIONS AND PROBLEMS OF TRANSITION TO ELECTRONIC MONEY

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.026

**DEMUR SICHINAVA**
Professor,
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
demur.sitchinava@tsu.ge

**MURTAZ MAGRADZE**
Professor, emeritus,
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
murtaz.maghradze@tsu.ge

**KEYWORDS:** ELECTRONIC MONEY, CRYPTO-CURRENCY, ELECTRONIC WALLET, THE MINING OF CRYPTO-CURRENCY IN GEORGIA, PRECONDITIONS TO TRANSITION TO ELECTRONIC MONEY, PROSPECTS OF CRYPTO-CURRENCY DEVELOPMENT

**SUMMARY**

The article is dedicated to the actual problems of creation, intervention and introduction of electronic money crypto-currency and blockchain technology at the modern stage. Rather narrow description is given to essence, the history of invention and the types of crypto currency (bit coin, ethereum, etc.,), advantages and defects of their use, the electronic wallet and its types, situation of the electronic money introduction in Georgia, the global crypto currency spread and the tendencies and prospective of its possible recognition, assessed is significance of the electronic money in manufacturing, based on the modern technical-technological achievements, money-reporting field, maximally just relations creation and by this - further growth of the economic development and accordingly the permanent enhancement of the living standards of the populations.

# ენერგოდაზოგვა და წარმოების ინტენსიფიკაცია*

**დემურ ჩომახიძე**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი
საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტი,
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
demurchomakhidze@yahoo.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.027

**საკვანძო სიტყვები:** მშპ, ენერგორესურსები, ენერგოტევადობა, ენერგოდაზოგვა, შრომის ნაყოფიერება

დიდი ხნის უდავო ჭეშმარიტებაა, რომ ეკონომიის რეჟიმის გარეშე საზოგადოება ვერ განაგებს თავის შეზღუდულ რესურსებს. ეკონომია სამეურნეო საქმიანობის წარმატების მიღწევის აუცილებელი პირობაა. იგი შეიძლება მიღწეულ იქნას დანაკარგების შემცირებით, რესურსდამზოგი ტექნოლოგიების გამოყენებით, შრომის მაღალი ორგანიზაციით და ა.შ.

პრობლემა გამორჩეულად აქტუალურია ენერგორესურსების გამოყენების თვალსაზრისით. იგი განსაკუთრებით მწვავეა იმ ქვეყნებისთვის, რომლებიც ამ რესურსების ნაკლებობას განიცდიან. მათ შორისაა საქართველო. ჩვენს ქვეყანას საკუთარი ეკონომიკის უწრუნველსაყოფად დიდძალი ენერგორესურსები (დაახლოებით 70%) გარედან შემოაქვს. ეს არის მოხმარებული ბუნებრივი გაზის მთელი რაოდენობა, ნავთობისა და ნავთობპროდუქტების ძირითადი, ხოლო შემოდგომა-ზამთრის პერიოდში ელექტროენერგიის მნიშვნელოვანი ნაწილი. შორეული გადაზიდვები კი რაგინდ რაციონალურიც არ უნდა იყოს, მძიმე ტვირთად აწვება თითოეული საწარმოსა და მთლიანად ქვეყნიოს ეკონომიკას.

გაფართოებული კვლავწარმოების ინტენსიური ფორმა საზოგადოების ეკონომიკური სისტემის ორგანული დამახასიათებელი თვისებაა. იგი ობიექტურ წინაპირობებს ქმნის რესურსების რაციონალურად და ეფექტიანად გამოყენებისათვის, უკეთესი საბოლოო შედეგების მიღწევისათვის.

ცნობილია, რომ ქვეყნის ეკონომიკური ზრდის ინტენსიური ფაქტორებიდან უმნიშვნელოვანესია საზოგადოებრივი შრომის ნაყოფიერების ამაღლება; განუზომელია მისი როლი ცხოვრების განვითარების ყოველ უბანზე, საზოგადოების წევრთა მარტერიალური და კულტურული მდგომარეობის გაუმჯობესებაში. იგი უეჭველად წარმოადგენს მთლიანი შიგაპროდუქტის (მშპ) ზრდის მთავარ წყაროს და ქმნის დიდ შესაძლებლობას მოსახლეობის როგორც ცხოვრების დონის ამაღლებისთვის ისე სამუშაო დროის შემცირებისა და თავისუფალი დროის გაზრდისათვის.

მაგრამ საკმარისია თუ არა ქვეყნის ეკონომიკური ზრდის ინტენსიური კურსის წარმატებით განხორციელებისათვის მხოლოდ შრომის ნაყოფიერების ზრდის მაღალი ტემპების მიღწევა, იმ შემთხვევაშიც კი, თუ დარგში პროდუქციის მთელი ნამატი მიიღება შრომის ნაყოფიერების ზრდის ხარჯზე? ამ კითხვაზე, ჩვენი აზრით, პასუხი ცალმხრივად დადებითი არ შეიძლება იყოს. კერძოდ, წარმოების ინტენსიფიკაციის დონის შეფასებისათვის, აუცილებლად გათვალისწინებულ უნდა იქნეს აგრეთვე ისიც, თუ როგორ გამოიყენება სხვა რესურსები.

ამის ნათელი მაგალითი იყო ყოფილი სსრ კავშირის სოფლის მეურნეობა, ნახშირის მრეწველობა, ტორფის მოპოვება და სხვ. ცნობილია, რომ ამ დარგებში პროდუქციის მთელი ნამატი მიიღებოდა შრომის ნაყოფიერების ზრდის საფუძველზე. მაგრამ იმის თქმა, რომ ეს დარგები მაშინ მთლიანად გადასული იყო განვითარების ინტენსიურ ფორმაზე, სწორი არ იქნებოდა. ამ დარგებში პროდუქციის ერთეულის თვითღირებულება 1961-1980 წლებში 30%-ით გაძვირდა, ხიოლო ზოგიერთი დარგი ზარალით მუშაობდა. მაგ; ნახშირის მრეწველობაში 1980 წელს საერთო რენტაბელობის დონე მინუს 7,5% იყო. 10 წლის განმავლობაში ფონდუკუგება შემცირდა 41%-ით. გაიზარდა პროდუქციის ერთეულზე უმნიშვნელოვანეს სახეობათა მატერიალური რესურსების ხარჯი. მარტო 1980 წ. გეგმურ მაჩვენებელთან შედარებით დარგმა გადახარჯა 71,5 მილიონი კვტსთ ელექტროენერგია და ა.შ.

ზემოთ აღნიშნულის საფუძველზე გამოდის, რომ პროდუქციის ზრდაში შრომის ნაყოფიერების წილის ოდენობა არ შეიძლება იყოს ერთადერთი და ამომწურავი მაჩვენებელი ეკონომიკური ზრდის ექსტენსიური თუ ინტენსიური ფორმის შესაფასებლად. ცხადია, ეკონომიკისათვის სულერთი არ არის, თუ როგორ გამოიყენება ყველა სხვა რესურსიც და პირველ რიგში, სათბობ-ენერგეტიკული.

ენერგეტიკული რესურსების ეკონომიის მნიშვნელობა განსაკუთრებულად დიდია ჩვენი ქვეყნისათვის. ასე იყო წინათ და ასეა ახლაც. თუმცა ახლა მისი როლი გაცილებით მეტია.

ანალიზმა აჩვენა, რომ საბჭოთა პერიოდში განვითარების მაშინდელ ეტაპზეც საქართველოს პირობებში, ზოგიერთ დარგში ენერგეტიკული რესურსების ეკონომია უფრო მნიშვნელოვანი იყო, ვიდრე შრომის ნაყოფიერების ამაღლება: კერძოდ, ენერგორესურსების ეკონომიის

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა Iეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

ყოველი პროცენტი, შრომის ნაყოფიერების ამავე ზომით ამაღლებასთან შედარებით, შავ მეტალურგიაში 1,3-ჯერ უფრო მეტ ეფექტს იძლეოდა. გაანგარიშებამ აჩვენა, რომ ამ დარგში 1988 წელს შრომის ნაყოფიერების 1%-ით ამაღლებით მიიღებოდა 815000 მანეთის წმინდა პროდუქცია, მაშინ, როცა ელექტროტევადობის 1%-ის შემცირების პირობებში იზოგებოდა 106,900 მანეთი, ანუ 31,2%-ით მეტი.

ენერგიაშემცველების ეკონომიის მნიშვნელობა კიდევ უფრო გაიზარდა საქართველოს დამოუკიდებლობის წლებში. ამან ხელი შეუწყო იმ გარემოებამ, რომ ქვეყნის ეკონომიკა, ძირითადად, ენერგეტიკული რესურსების იმპორტზე გახდა დამოკიდებული. უკვე 2000 წელს საქართველოს მრეწველობაში პროდუქციის ელექტროტევადობის 1%-ით შემცირება 18,500 ლარის ღირებულების პროდუქციის მატების ტოლფასი იყო მაშინ, როცა შრომის ნაყოფიერების იმავე დონით ამაღლება პროდუქციის 10,500 ლარით გადიდებას ნიშნავდა. (ცხრილი1)

პირველ ცხრილში მოცემულია საქართველოს ზოგიერთი მაკროეკონომიკური მაჩვენებლები ბოლო 4 წლის მანძილზე, რომელსაც ეფუძნება შემდგომი გაანგარიშებები (ცხრილი 2) და სტატიაში გაკეთებული მთავარი დასკვნები. ცხრილი 1-ის მონაცემები გვიჩვენებს, რომ აღნიშნულ პერიოდში მთლიანი შიდა პროდუქტის (მშპ) წარმოება გაიზარდა 26,7 %-ით, ხოლო ენერგორესურსების საბოლოო მოხმარება-16,2%-ით. გაიზარდა ენერგეტიკული პროდუქციის მოცულობა მშპ-ში (23,8%-ით) და ეკონომიკაში დასაქმებულთა რაოდენობაც (30%-ით). შესაბამისად, შემცირდა ენერგეტიკული პროდუქციის ექსპორტ-იმპორტი.

ჩატარებულმა ანალიზმა დაგვანახა, რომ (ცხრილი 2) მშპ-ის წარმოება 1 სულ დასაქმებულზე (საზოგადოებრივი შრომის ნაყოფიერება) 2013-2016 წლებში საქართველოში გადიდდა 23%-ით. ხოლო მშპ-ის ენერგოტევადობა ნატურალურ მაჩვენებელში შემცირდა 8,6%-ით, ღირებულებით მაჩვენებელში – 10,2%-ით.

ცხრილი 1.

**საქართველოს ზოგიერთი მაკროეკონომიკური მაჩვენებლები 2013-2016 წლებში.**

| მაჩვენებლები | ზომის ერთეული | წლები | | | | 2016წ.%-ით 2013წ.-თან |
|---|---|---|---|---|---|---|
| | | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | |
| მთლიანი შიგა პროდუქტი (მშპ) მუდმივი 2010 წლის ფასებით | მლნ. ლარი[1] | 26847,4 | 29150,5 | 31755,6 | 34028,5 | 126,7 |
| ენერგორესურსების საბოლოო მოხმარება | 1000 ტ.პირ. სათბ.[2] | 3726,3 | 4022,8 | 4174,6 | 4330,5 | 116,2 |
| მოსახლეობის რიცხოვნება. | 1000 კაცი | 4483,8 | 4490,5 | 3713,2 | 3720,4 | 83,0 |
| მათშორის დასაქმებულები | 1000 კაცი | 1712,1 | 1745,2 | 1779,9 | 1763,9 | 103,0 |
| ენერგეტიკული პროდუქციის მოცულობა მშპ-ში | მლნ. ლარი | 1075,6 | 1158,5 | 1147,0 | 1332,0 | 123,8 |
| ენერგეტიკული პროდუქციის იმპორტი | მლნ. აშშ დოლარი | 1291,5 | 1127,1 | 1172,9 | 975,4 | 75,5 |
| ენერგეტიკული პროდუქციის ექსპორტი | მლნ. აშშ დოლარი | 65,9 | 3,1 | 129,8 | 62,3 | 94,5 |

**1. ლარი-ეროვნული ვალუტა 1აშშ დოლარი=2,6 ლ (2018 წლის იანვარი)**
**2. ტონა პირობითი სათბობი – ნავთობის ექვივალენტში**

ცხრილი 2.

**საზოგადოებრივი შრომის ნაყოფიერებისა და პროდუქციის ენერგოტევადობის მნიშვნელობათა ურთიერთ შედარება საქართველოს ეკონომიკაში**

| მაჩვენებლები | ზომის ერთეული | წლები | | | | 2016წ.%-ით 2013წ.-თან |
|---|---|---|---|---|---|---|
| | | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | |
| მშპ-ის წარმოება 1 სულ დასაქმებულზე | ლარი | 15681 | 16703 | 17841 | 19292 | 123,0 |
| მშპ-ის ენერგო ტევადობა ნატურალურ მაჩვენებელში | კგ.პ.ს/ლარი | 0,139 | 0,138 | 0,131 | 0,127 | 91,4 |
| მშპ-ის ენერგო ტევადობა ღირებულებით მაჩვენებელში | ლარი | 0,118 | 0,109 | 0,108 | 0,106 | 89,8 |
| 1%-ის მნიშვნელობა მშპ-ში: ა) შრომის ნაყოფიერების ამაღლებისა | მლნ. ლარი | 267 | 290 | 256 | 429 | 160,6 |
| ბ) ენერგო ტევადობის შემცირებისა | მლნ.ლარი | 208 | 313 | 301 | 400 | 192,3 |

მარტივმა გაანგარიშებამ დაადასტურა, რომ ზემოთ გაკეთებული დასკვნა ენერგოტევადობის შემცირების მნიშვნელოვანი როლის შესახებ მშპ-ის რეალურ ზრდაში დღევანდელ პირობებშიც ძალაშია. კერძოდ, საკვლევი 4 წლის მანძილზე ენერგოტევადობის შემცირება 1%-ით მშპ-ს თითქმის იგივე ოდენობით, ხოლო ზოგიერთ წლებში უფრო მეტადაც ზრდის, ვიდრე იგივე ზომით შრომის ნაყოფიერების ამაღლება.

ენერგეტიკული რესურსების ეკონომიის, როგორც ქვეყნის ეკონომიური ზრდის წყაროს, მნიშვნელობა, როგორც უკვე ითქვა, სულ უფრო იზრდება წარმოების მასშტაბებისა და მისი ინტენსიფიკაციის გაფართოების შესაბამისად. მისი გავლენა განსაკუთრებით დიდია საბაზრო ურთიერთობათა განვითარების პირობებში.

ენერგოდაზოგვა ამცირებს მოთხოვნებს, როგორც საკუთრივ თავის თავზე, ისე მომსახურე დარგებში საჭირო დანახარჯებზე. ამავე დროს საშუალებას გვაძლევს, შევამციროთ კაპიტალური დაბანდებები ნედლეულის მოპოვებისა და მომპოვებელი მრეწველობისათვის საჭირო მოწყობილობათა წარმოებაზე. დაზოგილი სახსრები შეიძლება გამოვიყენოთ მოხმარების საგნების წარმოებისა და მოსახლეობის მომსახურების სფეროს განსავითარებლად. ხალხის ცხოვრების დონის გასაუმჯობესებლად.

ცნობილია, რომ სათბობ-ენერგეტიკული რესურსების ეკონომიის განხორციელება, ისევე როგორც მათი მოპოვება, მოითხოვს გარკვეულ დანახარჯებს. ამიტომ ისმება კითხვა: ენერგეტიკული რესურსების ეკონომიის ნაცვლად, უმჯობესი ხომ არ არის ამ რესურსების წარმოების გადიდებისათვის ზრუნვა?

ცხადია, გაფართოებული კვლავწარმოების პროცესი თავისთავად მოითხოვს ახალი ენერგეტიკული სიმძლავრეების შექმნას. მაგრამ კონკრეტულად აქ პასუხი დადებითი არ შეიძლება იყოს. **ჯერ ერთი**, სათბობ-ენერგეტიკული რესურსების მარაგი შეზღუდულიც რომ არ იყოს, აღნიშნული აზრი გაუმართლებელია ეკონომიკური თვალსაზრისითაც. გამოკვლევები გვიჩვენებს, რომ სათბობ-ენერგეტიკული რესურსების ეკონომიისათვის განხორციელებული ღონისძიებები გაცილებით ეფექტიან შედეგებს იძლევა. მცირე დანახარჯებით შესაძლებელი ხდება იმდენი სათბობ-ენერგეტიკული რესურსების დაზოგვა, რომლის ექვივალენტური რაოდენობის მოპოვებას გაცილებით მეტი დანახარჯები დასჭირდებოდა. დამტკიცებულია, რომ ექვივალენტური რაოდენობის სათბობის მოპოვებას და ენერგიის წარმოებაზე გაწეულ ხარჯებთან შედარებით, სათბობ-ენერგეტიკული რესურსების ეკონომიის მიზნით, მსხვილმასშტაბურ ღონისძიებათა განხორციელებას საშუალოდ 2-3-ჯერ ნაკლები თანხა სჭირდება.

**მეორეც,** როგორც პრაქტიკა გვიჩვენებს, სათბობ-ენერგეტიკული რესურსების წარმოების გაზრდა არათუ ამცირებს, არამედ, პირიქით ამწვავებს დეფიციტს როგორც ამ რესურსებზე, ისე სხვა რესურსებზეც. ეს გამოწვეულია იმ გარემოებით, რომ, როგორც ავღნიშნეთ, მომპოვებელი მრეწველობა მეტად კაპიტალტევადი, ფონდტევადი და შრომატევადი დარგია, ხოლო მისი განვითარებისათვის საჭიროა მნიშვნელოვანი რაოდენობის მანქანები და მოწყობილობები, მასალები და ენერგია, სამუშაო ძალა. ეკონომიკის მოთხოვნილება კი ამ რესურსებზე სწრაფად იზრდება და მისი დაკმაყოფილება მხოლოდ ექსტენსიური გზით არა თუ ეფექტიანი, არამედ შეუძლებელიცაა.

ენერგეტიკული რესურსების ეკონომიურ და რაციონალურ გამოყენებას განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს ჩვენი ქვეყნისათვის. საკმარისია ითქვას, რომ ზოგიერთი სახის წიაღისეული (ნახშირი და სხვ.) სათბობ-ენერგეტიკული რესურსების მნიშვნელოვანი ნაწილი (ნავთობი, ბუნებრივი გაზი, ნავთობპროდუქტები). ხე-ტყე და სხვ., საქართველოს გარედან შემოაქვს საკმაოდ შორი მანძილიდან. ამასთან, დიდია მათი გადმოზიდვის ხარჯები. აგრეთვე დანაკარგები ტრანსპორტირებაზე.

საქართველოში ახლო წარსულში (90-იან წლებში) სათბობენერგეტიკული რესურსების მოხმარების ყოველი ერთი პროცენტის ეკონომიით იზოგებოდა 2.180 მილიონი კვტ.სთ. ელექტროენერგია: 20 ათას ტონაზე მეტი პირობითი სათბობის ოდენობიოთ ნახშირი: 52 ათას ტონამდე გაზი დაახლოებით ამდენივე მაზუთი: 200 ათასი გიგაკალორია თბოენერგია. ჩამოთვლილი სათბობენერგეტიკული რესურსებით კი ნორმალურ პირობებში შეიძლება დამზადებულიყო: 600 მლნ. ცალი წითელი აგური. ე.ი. გაცილებით მეტი ვიდრე მთლიანად ამზადებდა საქართველო. ან 1,5 მლნ. ტონა პური და პურის ნაწარმი. ელექტროენერგიის ნაჩვენები რაოდენობა საკმარისი იყო 250 ათასი ტონა ქაღალდის ან 1,3 მლნ. ტონა ცემენტის, 4 მლნ. ცალამდე სილიკატური აგურის, 200 მლნ. წყვილი ფეხსაცმლის ან 1,8 მლნ. ტონა ძეხვის და ა.შ. წარმოებისთვის.

ენერგეტიკული რესურსების რაციონალურად გამოყენებას დიდი ეკონომიკური და სოციალური მნიშვნელობა აქვს ყოფაცხოვრებაშიც. მათი გონივრულად და სწორად მოხმარება ამცირებს დანაკარგებს საოჯახო მეურნეობაში და საყურადღებო წყაროა ოჯახის ცხოვრების დონის გაუმჯობესებისათვის. ყაირათიანობა და მომჭირნეობა ყოველდღიურ ყოფაში კარგი დამატებითი შემოსავალია არა მარტო ოჯახის ბიუჯეტისათვის, არამედ მთელი საზოგადოებისათვისაც. ახლა საქართველოს საყოფაცხოვრებო სექტორში წლიურად დაახლოებით 1,6 მილიარდი კვტსთ ელექტროენერგია იხარჯება. ეს კი 40-ით მეტია ენერგიის იმ რაოდენობაზე, რამდენსაც წლიურად საშუალოდ გამოიმუშავებს ჩვენი 4 მსხვილი ჰიდროელექტროსადგური: ხრამჰესი, რიონჰესი, შაორჰესი და ჟინვალჰესი ერთად. მისი მხოლოდ 1%-ის ეკონომიით კი შეიძლებოდა დაზოგილიყო 15 მლნ კვტსთ ენერგია.

# ENERGY SAVING AND INTENSIFICATION OF PRODUCTION

**DEMUR CHOMAKHIDZE**
Doctor of Economic Sciences, Professor
Georgian Technical University
Academician of Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
demurchomakhidze@yahoo.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.027

**KEYWORDS:** GDP, ENERGY RESOURCES, ENERGY EFFICIENCY, ENERGY SAVING, LABOR PRODUCTIVITY

**SUMMARY**

The report analyzes the role and importance of energy conservation for Georgia. Based on concrete materials, the effectiveness of social labor and energy savings on gross domestic product (GDP) is comparable to each other. It is said that the reduction of GDP energy efficiency by 1% is almost the same, and in more than a few years, the result of GDP increase is more than the same as the productivity of public labor. In this regard, the report describes the level and dynamics of major macroeconomic indicators of the economic development of Georgia for 2013-2016. Set up events to improve the situation.

# ცოდნაზე დაფუძნებული ეკონომიკის ფორმირების სირთულეები*

**თამარ დოლიძე**
დოქტორანტი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის
თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
tamarduta@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.028

**საკვანძო სიტყვები:** პოსტინდუსტრიული საზოგადოება, კომმოდიფიცირება, პოსტკაპიტალიზმი

## შესავალი

საზოგადოების განვითარების ამჟამინდელი ეტაპი დღის წესრიგში აყენებს მრავალ პრობლემურ საკითხს. ჩვენ ამ პრობლემურ საკითხთაგან განვიხილავთ ერთ-ერთს. კერძოდ, რა სირთულეები ახასიათებს ცოდნაზე დაფუძნებული ეკონომიკის ფორმირების პროცესს. ამისათვის სტატიაში გავაანალიზებთ ცოდნისა და ინფორმაციის, როგორც ცნებითი კატეგორიის განსაზღვრებით ასპექტებს, გავმიჯნავთ არსებით განსხვავებებს მათ შორის. განვიხილავთ ცოდნის კომერციალიზაციის უძირითადეს პრობლემურ საკითხებს. გავაანალიზებთ ცოდნის საზოგადოების ძირითად მახასიათებლებს. განვიხილავთ ცოდნის ეკონომიკის შეფასების რაოდენობრივ პერამეტრებს. განვიხილავთ ინოვაციურ ეკონომიკას, როგორც ცოდნის ეკონომიკის ერთ-ერთ სახეობას.

საზოგადოებრივი ფორმაციული ფორმების უწყვეტ ცვლილებათა კონტექსტში განვიხილავთ ცოდნის ეკონომიკის როლისა და მნიშვნელობის საკითხებს.

საკითხის აქტუალობას განაპირობებს უმთავრესად ის, რომ კაცობრიობის სამეურნეო საქმიანობაში დიდი ხვედრითი წილი უკავია მომსახურების სექტორს და ეკონომიკური ზრდის დინამიკა მკვეთრად შემცირებულია ინდუსტრიულ პერიოდთან შედარებით, მაშინ როდესაც მსოფლიოს განვითარებულ ქვეყნებში პოსტინდუსტრიული ფაზაა, რაც ნიშნავს სამეურნეო საქმიანობაში ცოდნის ეკონომიკის დომინანტურ პოზიციას.

საკითხი აქტუალურია უმთავრესად იმითიც, რომ როგორ გახდეს შესაძლებელი ცოდნის ეკონომიკის მიღწევების ეფექტიანი გამოყენება ეკონომიკის რეალურ სექტორში.

* * *

განვითარებულიქვეყნებიიმყოფებიანპოსტინდუსტრიულ ეტაპზე, რაც ბუნებრივად ნიშნავს ცოდნის ეკონომიკის დომინანტურ პოზიციას. საკითხი მეტად აქტუალური და პრობლემურია იმდენად, რამდენადაც ცოდნა უმრავლესი თეორიული პოსტულატების თანახმად განიხილება როგორც „შავი ყუთი", „Black box" (Stehr, 2001, p. 32, 61, 83).

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

ძალზედ ულტრირებულად ცოდნა რომ განვმარტოთ, ის ნიშნავს რაიმეს შესახებ ინფორმაციის ქონას და რაიმე საქმის ან მოქმედების შესასრულებლად საჭირო ხერხების ფლობას. ამასთან კავშირში ნიშანდობლივია განვიხილოთ ამერიკელი განათლების ფსიქოლოგის ბენჯამენ ბლუმის ე.წ. "ბლუმის ტაქსონომია".

**სქემა №1.**




**წყარო:** (Armstrong, 2002).

„ბლუმის ტაქსონომიაში" საბაზისო დონე არის ცოდნა. ზოგადად საზოგადოების არსებობის ბაზისი გახლავთ ცოდნა. ცოდნა არის უძირითადესი რესურსი, რომლის გარეშეც შეუძლებელია არსებობა. და მაინც რა არის ცოდნა? კაცობრიობის მიერ სამყაროსთან და ადამიანებს შორის ურთიერთობის შედეგად მიღებული გამოცდილება, რომლის განზოგადებაც გახდა შესაძლებელი ანუ ადამიანის მიერ გამოვლენილი ბუნებასა და საზოგადოებაში არსებული კავშირები არის ცოდნა. ამიტომაც დღეს მრავალი სხვადასხვა დარგის მეცნიერი შეთანხმდა იმაზე, რომ თეორიული ცოდნა არის ბაზისი ინოვაციების, ტექნოლოგიების, გამოგონებებისა და მეცნიერული აღმოჩენების.

ცოდნა სხვადასხვანაირია და ის, თავისი ბუნებით, ეკლექტურია. ინფორმაცია ცოდნის ერთ-ერთ კომპონენტს შეადგენს და ხაზგასმით უნდა აღინიშნოს, რომ ინფორმაცია ცოდნა არ არის. განსახილველად შემოგთავაზებთ ცოდნის ზოგად სქემატურ მოდელს.

## ცოდნა




სქემაზე მოცემულ დონეებს შორის ლოგიკური ურთიერთკავშირი წარმოქმნის ცოდნას. ეს გახლავთ ცოდნის ზოგადი მოდელი, რომელიც არის საფუძველი ყოველგვარი ცოდნის.

ქართულენოვან ლიტერატურაში ცოდნის განმარტების შესახებ ვკითხულობთ:

ა) ცოდნა წარმოადგენს გარკვეული ფასეულობების, ცნებების, მიდგომების, წესების, ნორმების, მეთოდების, გამოცდილების, ჩვევების, შესაძლებლობების, ხერხების ერთობლიობას, კომლექსს;

ბ) ცვლის ჩვენს წარმოდგენას, ამცირებს გაურკვევლობის არსებულ ხარისხს;

გ)ხასიათდება ინტერპრეტაციით, სტრუქტურულობით, ურთიერთკავშირით;

დ) ექვემდებარება აღქმას, გაგებას, შეფასებას, კორექციას, გადაცემას;

ე) ემსახურება განსაზღვრული მიზნების მიღწევას, გარკვეული ამოცანების გადაწყვეტას (დემეტრაშვილი და სხვ., 2004: 15-17).

ფუკოს მოსაზრების მიხედვით ცოდნა არ ოპერირებს ვაკუუმში. ცოდნა ოპერირებს გარკვეული სტრატეგიების საშუალებით, განსაკუთრებულ სიტუაციებში, ისტორიულ კონტექსტში და ინტიტუციურ რეჟიმში (ასათიანი, 2008:38).

ამდენად ცოდნისა და ცოდნის ეკონომიკის, როგორც ცნების მეცნიერული შესწავლის დონე დღეის მდგომარეობით მეტად სუსტი გახლავთ.

ჩვენ შევეცადეთ, შეგვემუშავებინა ცოდნის განსაზღვრება და ცოდნის ზოგადი სქემატური მოდელი.

ნიშანდობლივია, განვიხილოთ ცოდნა, როგორც პროდუქტი/საკუთრება. ამ კონტექსტში აღსანიშნავია ცოდნის, როგორც პროდუქტის უნიკალური თვისება. ის სხვა პროდუქტივით კონზუმციას არ განიცდის/მოხმარების პროცესში არ ნადგურდება (Stehr, 2001:58). ანდრე გორცის მოსაზრებით ცოდნა არ არის ორდინარული პროდუქტი მისი ღირებულება შეუფასებელია, მისი გავრცელება ამაღლებს ნაყოფიერებას, პრივატიზება კი ამცირებს მას და ეწინააღმდეგება თავის არსს (Gorz, 2004: 65).

ნიკო შტეჰრისა და ანდრე გორცის მოსაზრებები გასათვალისწინებელი ფაქტორებია ცოდნის კომერციალიზაციის ანუ კომმოდიფიცირების პროცესში, მაშინ როცა ცოდნა საჯარო ღია საკუთრებაა. აქვე უნდა აღინიშნოს მსოფლიო სავაჭრო ორგანიზაციის (WTO-ს) TRIPS — შეთანხმება ინტელექტუალური საკუთრების სავაჭრო ასპექტების უფლებების შესახებ, რაც ქმნის დამოუკიდებელ სვეტს რომელიც იწოდება „ინტელექტუალური საკუთრების დაცვად“, რომლის საშუალებითაც ხდება განვითარებადი სახელმწიფოების ეკონომიურ-პოლიტიკური შეფერხება.

ისიც უნდა აღვნიშნოთ, რომ ცოდნა, რომელიც ადამიანისეული კაპიტალის ერთ-ერთი უძირითადესი რესურსია და ამდენად ძირითადი ფიზიკური კაპიტალია, და ამავდროულად დეფიციტურია. ეკონომიკური პერსპექტივიდან კი ცოდნა კონტრპროდუქტიულია, მაშინ როდესაც ცოდნაზე დგას წარმოება, განაწილება, მოხმარება, დაგროვება. კომმოდიფიცირების თვალსაზრისით ჩნდება მრავალი პრობლემა კერძოდ:

ა) ცოდნის ღირებულება შეუფასებელი კატეგორიაა მისი ბუნებიდან და არსიდან გამომდინარე;

ბ) ცოდნა ეკონომიკური პერსპექტივიდან კონტრაპროდუქტიულია.

ზემოთ ჩამოთვლილი ფაქტორები თითქმის შეუძლებელს ხდის ცოდნის კომერციალიზაციას.

ადამიანისეული კაპიტალის თეორია დასავლეთის განათლების დარგის ყველაზე გავლენიანი ეკონომიკური თეორიაა, რომელიც წარმოიშვა 1960-იანი წლების დასაწყისში მთავრობის პოლიტიკის ფარგლებში. აღსანიშნავია ის გარემოებაც, რომ დასავლეთის ქვეყნებში ადამიანისეული კაპიტალის თეორიის მიხედვით განათლება უშუალოდ ეკონომიკურ სფეროს უკავშირდება.

ლუი გარიკანოსა და ესტებან როსი-ჰანსბერგის თეორიაში ნებისმიერი ინსტიტუციის ორგანიზება ენდოგენური ფაქტორია და მნიშვნელოვნადაა დამოკიდებული საკომუნიკაციო ტექნოლოგიის მდგომარეობაზე. საკომუნიკაციო ტექნოლოგიების სრულყოფა საშუალებას აძლევს სხვადასხვა პროფესიის ადამიანებს, უარი თქვან დამოუკიდებელ საქმიანობაზე და ითანამშრომლონ ერთმანეთთან. რატომაა მნიშვნელოვანი ლუის გარიკანოსა და ესტებან როსი-ჰანსბერგის თეორია? მრავალი ასპექტით არის მნიშვნელოვანი, მაგრამ ამათგან ძირითადია ის, რომ აღნიშნული თეორიით შესაძლებელია შევისწავლოთ იერარქიების საკითხი სხვადასხვა პროფესიის მუშაკებისადმი და აქედან გამომდინარე ხელფასისადმი მოთხოვნის შედეგები.

ამასთან საკომუნიკაციო ტექნოლოგიების სრულყოფა ნებას რთავს სხვადასხვა პროფესიის ადამიანებს, უარი თქვან დამოუკიდებელ საქმიანობაზე და ითანამშრომლონ ერთმანეთთან.

აღნიშნული თეორიის ანალიზიდან გამომდინარე შეგვიძ-

ლია ვთქვათ, რომ კომუნიკაციის ღირებულების შემცირებასთან ერთად მუდმივად იზრდება დაბალი კვალიფიკაციის მქონე მუშების ხელფასები, მაღალი კვალიფიკაციის მუშებისა და მენეჯერების ხელფასებს კი, რომლებიც წარმატებებს აღწევენ იმის მიხედვით, თუ როგორ ახერხებენ ცოდნის პრაქტიკაში გამოყენებას, ახასიათებს შებრუნებული U ფორმის ცვლილება.

ამგვარად, ადამიანისეული კაპიტალის თეორია და ლუის გარიკანოსა და ესტებან როსი-ჰანზბერგის თეორია საკომუნიკაციო ტექნოლოგიებთან კავშირში ემყარება ისეთ ლიკვიდურ რესურს, როგორიცაა ცოდნა.

ადამიანისეული კაპიტალი შეესაბამება ცოდნის მარაგს. ადამიანისეული კაპიტალის თეორია დაფუძნებულია ცოდნის მარაგზე და, კერძოდ, მომუშავეთა ცოდნის მარაგზე, რომელთა ქმედებები მიმართულია საქმის პროდუქტიულობის ამაღლებისათვის. ისიც უნდა აღვნიშნოთ, რომ 1776 წელს, ადამ სმიტის ცნობილ ნაშრომში „გამოკვლევა ხალხთა სიმდიდრის ბუნებისა და მიზეზების შესახებ" ჩამოყალიბდა საფუძველი ადამიანისეული კაპიტალის თეორიის შესახებ.

ადამიანისეული კაპიტალის, როგორც ტერმინის პოპულარიზაცია უკავშირდება გარი ბეკერსა და იაკობ მინსერს. ასევე აღსანიშნავია თეოდორე შულცის წვლილი ამ თეორიაში. ადამიანისეული კაპიტალის თეორია გულისხმობს ცოდნის მარაგს, ჩვევებს, სოციალურ და პიროვნების ატრიბუტებს, მათ შორის კრეატიულობას, რომელიც განსახიერებული უნდა იყოს იმ უნარებში, რომ მომუშავეებმა სამუშაო გააკეთონ ისე, რომ აწარმოონ მზარდი ეკონომიკური ღირებულება.

მნიშვნელოვანია, შევეხოთ ინფორმაციის ეტიმოლოგიურ ასპექტს. ის ლათინური სიტყვაა და „გაცნობას", „გადაცემა" ნიშნავს.

ცოდნის ერთ-ერთი კომპონენტია ინფორმაცია. ინფორმაცია, რომ ცოდნის საბაზისო ელემენტია, ამას ადასტურებს ი. შრეიდერის მიერ სამეცნიერო ბრუნვაში შემოტანილი ტერმინი „თეზაურუსი" ანუ (ცოდნის საგანძური). განვიხილავთ მეცნიერთა მიერ ინფორმაციის, როგორც ცნების განმარტებებს.

ნ. ვინერის აზრით, ინფორმაცია არც ენერგიაა და არც მატერია, არამედ გარემომცველ სამყაროსთან შეგუების პროცესში მიღებული შეტყობინებებისა და ფაქტების ასახვაა (Винер, 1958:. 3).

უ. ეშბის განმარტებით, ინფორმაცია არის ის, რაც აღმოფხვრის განუზღვრელობას და იზომება იმ განუზღვრელობის რაოდენობით, რომელსაც იგი სპობს (Эшби, 1959: 254–255).

სამეცნიერო ლიტერატურაში არსებობს აგრეთვე ა. ბერგის, კ. შენონის, ვ. გლუშკოვის, ი. იუზვიშინის, ნ. მაკაროვას განმარტებები ინფორმაციის შესახებ.

ინფორმაციის ჩვენეული განმარტება შემდეგი გახლავთ ინფორმაცია არის ადამიანის მიერ ასახული სამყაროსა და საზოგადოებაში მომხდარი ფაქტები. ვინაიდან სამყარო მუდმივად ცვალებადია და ასევე ცვალებადია საზოგადოება ამდენად ცვალებადი კატეგორიაა ცოდნა და ინფორმაცია. ნიშანდობლივია, შევეხოთ ინფორმაციის ეკონომიკურ მხარეს, კერძოდ, ისეთ აქტუალურ საკითხს რამდენადაა ინფორმაცია წარმოების ფაქტორი? *სინამდვილეში ინფორმაცია წარმოების უმნიშვნელოვანესი რესურსია და არა ფაქტორი* (Papava, 2017).

ინფორმაცია თავისი არსით ფაქტების ასახვაა, ხოლო ცოდნა ფაქტების სისტემური ანალიზის საფუძველზე მიღებული აზროვნების ზედა დონის პროდუქტია.

დენჰა გრეის მოსაზრებით ცოდნა ადამიანის გამოცდილებასთან, კომპეტენციასთან, იდეებთან, ინტუიციასთან, ვალდებულებებთან და მოტივაციასთან ერთად ინფორმაციის და მონაცემების სრულ გამოყენებას წარმოადგენს. რა განსხვავებაა ცოდნასა და ინფორმაციას შორის?

ცოდნა ეს არის ინტელექტუალური თუ ფიზიკური საქმიანობის უნარი, შესაძლებლობა. ამგვარად, ცოდნაში ვგულისხმობთ კოგნიტურ შესაძლებლობას. ინფორმაცია აყალიბებს სტრუქტურულ, ფორმატირებულ მონაცემებს, რაც ინარჩუნებს პასიურ და ინერტულ მდგომარეობას მის გამოყენებამდე.

ამგვარად ცოდნაც და ინფორმაციაც ადამიანის აზროვნების პროდუქტია და ამდენად გახლავთ სუბიექტური და პირობითი. არსით ცოდნა და ინფორმაცია ძირითადად იდენტურია, უბრალოდ განსხვავებაა აზროვნების დონეებს შორის. ინფორმაცია აზროვნების ქვედა დონის პროდუქტია, ხოლო ცოდნა აზროვნების ზედა დონის.

პოსტინდუსტრიულ საზოგადოებას ცოდნის საზოგადოებასაც უწოდებენ. ცოდნის საზოგადოება არის ისეთი საზოგადოება, რომელიც ქმნის აქციებს და იყენებს ცოდნას თავისი ხალხის კეთილდღეობისათვის. ცოდნის საზოგადოებაში ფუნდამენტურ რესურსებს წარმოადგენს ცოდნა, ცოდნის პროდუქტი და ტექნიკური სიახლეების დანერგვა. ასეთი საზოგადოება დიდ მნიშვნელობას ანიჭებს სწავლასა და ინოვაციებს, გლობალიზაციასა და მდგრად განვითარებას. ცოდნის საზოგადოება დაფუძნებულია „სწავლა-სიახლე-ახალი ტექნოლოგიები-კვლევა" სისტემის ძირითად კავშირ-ურთიერთობებზე. ტექნოლოგიური პროგრესი დამოკიდებულია ცოდნისა და ინფორმაციის ხელმისაწვდომობაზე.

ცოდნის საზოგადოების უძირითადესი მახასიათებლების — სწავლა, სიახლე, ახალი ტექნოლოგიების — კვლევის ფუნდამენტი გახლავთ ცოდნა. ნიშანდობლივია განვიხილოთ მსოფლიო ბანკის მიერ შემუშავებული ცოდნის ეკონომიკის შემდეგი ჩარჩო:

1. ეკონომიკური და ინსტიტუციური რეჟიმი, რაც უზრუნველყოფს შესაბამის გარემოს უკვე არსებული და ახალი ცოდნის და წარმოების ეფექტიანი გამოყენებისათვის;

2. განათლებულ და დახელოვნებულ საზოგადოებას, რომელიც შექმნის აქციებს და ცოდნას გამოიყენებს მართებულად;

3. ადინამისეულ ინფორმაციულ ინფრასტრუქტურას, რაც ხელს შეუწყობს ეფექტიან კომუნიკაციას, ინფორმაციის გავრცელებასა და პროცესირებას;

4. ეფექტიანი ინოვაცია ფირმების, საკვლევი ცენტრების, უნივერსიტეტების, საკონსულტაციო და სხვა ტიპის ორგანიზაციებისა ზრდის გლობალური ცოდნის მარაგს, ახდენს მის ადგილობრივ საჭიროებებთან ადაპტაციას და ქმნის ახალ ტექნოლოგიებს.

ცოდნის ეკონომიკა ხასიათდება ინფორმაციისა და ცოდნის სწრაფი ცვლილებით მომსახურებისა და წარმოების სფეროებში. ცოდნის ეკონომიკის გაზომვა შესაძლებელია მთლიანი შიგა პროდუქტის ინდიკატორზე დაყრდნობით. მთლიან შიგა პროდუქტში მიზანშეწონილია გავანალიზოთ შემდეგი მაჩვენებლები:

ა) ცოდნის წარმოების ხარჯები;

ბ) ცოდნის აქციები და მიმდინარეობა;

გ) გაიზომოს ცოდნის შედეგი;

დ) გაიზომოს ცოდნა და შესწავლილ იქნას ადამიანისეული კაპიტალი.

ცოდნის ეკონომიკის მთავარი ელემენტია ცოდნა. ხოლო ინფორმაცია, კვლევა, განვითარება და ინოვაცია ცოდნის მნიშვნელოვნად მხარდამჭერ მოვლენებად გვევლინებიან. კვლევა და განვითარება შეუძლებელია ტექნოლოგიების გარეშე. ტექნოლოგია კი ცოდნის ეკონომიკის საწყის ეტაპს წარმოადგენს. რთულია რაოდენობრივი პარამეტრებით გავზომოთ ცოდნის ეკონომიკა, რადგანაც თავად ცოდნის გაზომვაა რთული.

სამეცნიერო ლიტერატურაში არსებობს ცოდნის საზოგადოების შესახებ გარკვეული თეორიული მოსაზრებები, თუმცა არსებობს მისი აღსრულებისთვის საკანონმდებლო, ფინანსური, სტატისტიკური, ინსტიტუციური პრობლემები განვითარებულ ქვეყნებშიც კი, ხოლო განვითარებად ქვეყნებში ზემოთ აღნიშნული საკითხები ჩანასახოვან მდგომარეობაშიც კი არ გახლავთ. ცოდნის ეკონომიკა არის ბაზისი ინოვაციური ეკონომიკის, რომელიც სხვა არაფერია თუ არა კრეატიული იდეების პრაქტიკაში დანერგვის შედეგი. მენეჯმენტის კლასიკოსის პიტერ დრაკერის თვალსაზრისით ინოვაცია მიჩნეულია ბიზნესის განვითარების უმთავრეს ინსრუმენტად (Drucker, 1999: 79-83).

ინოვაციების ხელშეწყობა ევროპაში აღიარებულია სახელმწიფო პოლიტიკის ქვაკუთხედად, რადგანაც მრავალკომპონენტიანი ინოვაციური პოტენციალი განაპირობებს ქვეყნების წარმატებას. მნიშვნელოვანია ამ კონტექსტში განვიხილოთ საქართველოს მდგომარეობა.

2015-2016 წლების „გლობალური კონკურენტუნარიანობის ანგარიშის“ მიხედვით ინოვაციური შესაძლებლობით საქართველოს 121-ე (149 ქვეყანას შორის) ადგილი უკავია, რაც განპირობებულია:

ა) უმაღლესი განათლების ხარისხით (101-ე ადგილი);

ბ) ქვეყანაში წარმოებული კვლევების ხარისხით (119-ე ადგილი);

გ) მეცნიერებაში ნიჭიერი კადრების მოზიდვისა და შენარჩუნების შესაძლებლობით (117-ე ადგილი);

დ) საუნივერსიტეტო მეცნიერების არასაკმარისი დაფინანსებით (133-ე ადგილი);

ე) კომპანიების მიერ დაკვეთილი კვლევების მოცულობით (127-ე ადგილი);

ვ) უნივერსიტეტებისა და წარმოებების თანამშრომლობის ინტენსივობით (128-ე ადგილი) (GCR, 2016).

ინოვაციური პოტენციალით საქართველო ბევრ ქვეყანას ჩამორჩება, მათ შორის თავის უშუალო მეზობლებსაც (იხ. ცხრილი 1).

**საქართველოს მეზობელი ქვეყნების „ინოვაციური პოტენციალის“ რეიტინგი**

პაულ ადლერის აზრით, ცოდნის ინტენსივობის ზრდის ცხრილი 1.

| ქვეყანა | რეიტინგი |
|---|---|
| საქართველო | 121 |
| აზერბაიჯანი | 53 |
| სომხეთი | 87 |
| რუსეთი | 84 |
| თურქეთი | 83 |

**წყარო: (მაჭავარიანი, 2017: 8).**

ტენდენცია ამზადებს მყარ საფუძველს სავარაუდო ახალი ფორმის საზოგადოების პოსტკაპიტალისტური ფორმის საზოგადოების შექმნისათვის; ამასთან ავითარებს მეტად მნიშვნელოვან მოსაზრებას იმასთან დაკავშირებით, რომ ცოდნის ინტენსივობის ზრდა თუ როგორ განაპირობებს მაღალი ნდობის ინსტიტუციური ფორმების ჩამოყალიბებას, რაც უფრო რეალისტურს ხდის საზოგადოების პოსტკაპიტალისტური ფორმის ფორმირებას (Adler, 2001: 215).

## დასკვნა

ზემოთ განხილული საკითხების შედარებითი ანალიზის შედეგად გამოიკვეთა, თუ რა არის ის უძირითადესი სირთულეები, რომლებიც ართულებენ ცოდნაზე დაფუძნებული ეკონომიკის ფორმირებას. ამასთან დაკავშირებით:

1. ცოდნაზე დაფუძნებული ეკონომიკის ფორმირებისთვის არ არსებობს შესაბამისი სისტემური თეორიული ბაზა;

2. სამეცნიერო ლიტერატურაში არა გვაქვს ცოდნის, ინფორმაციის, ცოდნის ეკონომიკის მეტ-ნაკლებად სრულყოფილი განმარტება;

3. რთულია ცოდნის, როგორც პროდუქტის რაოდენობრივი პარამეტრებით შეფასება;

4. ცოდნა თავისი არსითა და ბუნებით შეუფასებელი რესურსია;

5. კომპლექსური სირთულის გახლავთ ცოდნის კომერციალიზაცია;

6. განვითარებული ქვეყნებიც კი მომსახურების სეგმენტის ზრდის ტენდენციას ავლენენ.

7. გლობალური ეკონომიკის ფაქტობრივი მდგომარეობა აცდენილია ეკონომიკურ კანონზომიერებებს.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. ასათიანი, მ. (2008). კულტურის სოციოლოგია. თბილისი, „სოციალურ მეცნიერებათა ცენტრი“.
2. დემეტრაშვილი კ, გურგენიძე ვ, გოგიჩაიშვილი დ, გვარჯალაძე მ,ბარამიძე ი, ხაჩიძე ვ, თანხან–მოურავი დ, ესებუა კ, მიქაძე–ჩიკვაიძე ა, წულაია ნ, წულაია მ. (2004). საქართველოს საინფორმაციო და საკომუნიკაციო ტექნოლოგიების განვითარების ჩარჩო პროგრამა. თბილისი, “ გაეროს სახლი“.
3. მაჭავარიანი, შ. (2017). „საქართველოში ინოვაციური პოტენციალის ზრდის ხელშემწყობი პირობები“. კავკასიის უნივერსიტეტის სამეცნიერო შრომების კრებული, № 8.
4. Adler, P. (2001). „Market, Hierarchy and Trust: The knowledge economy and the future of capitalism.“ Organization Science, No. 2.
5. Armstrong, P. (2002). “Blooms Taxonomy.” The Vanderbilt University Center for Teaching, <https://cft.vanderbilt.edu/guides-sub-pages/blooms-taxonomy/>.
6. Drucker, P. (1999). Management Challenges for the 21st century. New York: R&I Enterprises Int.
7. Papava, V. (2017). “ On Production Factors.“ Bulletin of the Georgian National Academy of Sciences, Vol. 11, No. 4.
8. GCR (2016). The Global Competitiveness Report 2015-2016. Geneva: World Economic Forum, <http://www3.weforum.org/docs/gcr/2015-2016/Global Competitiveness Report 2015-2016.pdf>.
9. Gorz, A. (2004). Wissen, Wert und Kapital. Zur Kritik der Wissensokonomie. Zurich.
10. Stehr, N. (2001). Wissen und wirtsschaften.Die gesellschaftlichen Grundlagen der modernen Okonomie. Frankfurt am Main.
11. Винер, Н. (1958). Кибернетика и общество. Москва: «Иностранная литература».
12. Эшби, У. (1959). Ведение в кибернетику. Москва. «Иностранная литература».

# DIFFICULTIES IN FORMING A KNOWLEDGE-BASED ECONOMY

**TAMAR DOLIDZE**
PhD student
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
tamarduta@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.028

**KEYWORDS:** POSTINVENTURIST SOCIETY, COMMODIFICATION, POSTCAPITALISM

**SUMMARY**

In scientific literature there is no defining explanation and no relevant theoretical model of knowledge and information. Consequently, the definition of the knowledge economy is very eclectic and vague.

As a result of the research, we have presented the definition and the general schematic model of knowledge and information.

Knowledge is a product that is hard to define due to its nature, which makes it difficult to determine its value. It is natural when it is difficult to determine the value of the knowledge as a product it is actually impossible to commercialize it. There is also no adequate statistical mechanism for assessing the knowledge economy.

The issue has been insufficiently studied scientifically both in theoretical and quantitative parameters' point of view.

All these and other factors complicate the formation of a knowledge-based economy in developed countries. As for developing countries, in the best case there are only discussions on these issues.

# ევროკავშირისა და ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ინტეგრაცია – გლობალური სტაბილურობის პირობა*

**უშანგი სამადაშვილი**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, ასოცირებული პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის
სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
u.samadashvili@mail.ru

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.029

**საკვანძო სიტყვები:** ინტეგრაციული გაერთიანებები, ევროკავშირი, ევრაზიული ეკონომიკური კავშირი, ინტეგრაციული გაერთიანების ურთიერთობის ისტორიისეტაპები, მოკლევადიანი და გრძელვადიანი ეფექტები

ისტორიული ფაქტია, რომ მსხვილმასშტაბიანმა სავაჭრო ომმა გასული საუკუნის ოცდაათიან წლებში აშშ–ი „დიდ დეპრესიამდე“ მიიყვანა. ისტორია მოწმობს იმასაც, როდესაც სტრატეგიული მნიშვნელობის ქვეყნებს შორის ვაჭრობა წყდება, ომი იწყება. აღნიშნულიდან გამომდინარე, გლობალური სტაბილურობის ერთ–ერთი მნიშვნელოვან პირობად გვესახება ევროკავშირისა და ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ინტეგრაცია. ბოლო დრომდე, ევროკავშირ–რუსეთს შორის ურთიერთობა ნაგები იყო მოკლევადიან ეფექტებზე.

ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს შორის ურთიერთობა კი, როგორც მისი ალტერნატივა, აგებული უნდა იქნას თანასწორუფლებიანობის საწყისებზე და გრძელვადიან ეფექტებზე. სტატიის მიზანია ხელი შეუწყოს ევროკავშირისა და ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ურთიერთობის ნორმალიზებასა და შემდგომ განვითარებას, რაც, ჩვენი აზრით, გრძელვადიან პერსპექტივაში ყოვლისმომცველი ინტეგრაციული შეთანხმებით დასრულდება და მყარი საფუძველი შეექმნება გლობალურ სტაბილურობას.

2014 წლის 27 ივნისს, ბრიუსელში მოხდა ევროკავშირთან საქართველოს დაახლოების ასოცირების შეთანხმების რატიფიკაცია. თანასწორუფლებიანობაზე დამყარებულ ამ ხელშეკრულებაში ევროკავშირი არ არის წარმოდგენილი, როგორც დიდი ძმა, რომელიც საკუთარ თამაშის წესებს უკარნახებს უმცროს ძმას – საქართველოს. აღნიშნული ხელშეკრულებით, ერთი მხრივ, ხუთასოთხმილიონიანი ევროკავშირი და, მეორე მხრივ, ოთხმილიონიანი საქართველო თანასწორუფლებიანია და განიხილება ერთნაირ დონეზე.

აღსანიშნავია ისიც, რომ ევროკავშირთან ასოცირების შეთანხმების რატიფიკაციით ოთხმილიონიანი ბაზრის მქონე საქართველოს წინაშე ერთბაშად გადაიშალა დაახლოებით ასჯერ უფრო დიდი, მაგრამ მაღალკონკურენტული, მაღალი სტანდარტებისა და მაღლი ყიდვისუნარიანი ბაზარი.

შეზღუდული საექსპორტო პოტენციალის საქართველოს კი, ცალკეული გამონაკლისის გარდა, არ ძალუძს მოკლევადიან პერიოდში მიაწოდოს მაღალმომთხოვნ ბაზარს ადეკვატური საქონელი. იკვეთება ე.წ. ბიზნესის განუხორციელებლობის სიტუაცია, როდესაც არსებობს მოთხოვნა, მაგრამ შეზღუდული საექსპორტო შესაძლებლობის საქართველოს მხრიდან არ არსებობს შესაბამისი მიწოდება. სწორედ ამიტომ, გაზრდილი საბაზრო მოთხოვნის შესაბამისი საქონლის მიწოდებისთვის საჭიროა ექსპორტზე ორიენტირებული უცხოური პირდაპირი ინვესტიციების მოზიდვა და საზღვარგარეთის ბაზრებზე შეღწევისათვის ხელშეწყობა.

ცხადია, სტაბილური, უსაფრთხოდა 28 ქვეყნისაგან შემდგარი ხუთასოთხმილიონიანი და მაღალიმსყიდველობითუნარიანი (რეალური მშპ მოსახლეობის ერთ სულზე – 32000 აშშ დოლარი) ევროკავშირის ბაზარი უფრო მიმზიდველია, ვიდრე ხუთი (რუსეთი, ბელორუსი, ყაზახეთი, სომხეთი, ყირგიზეთი) ქვეყნისაგან შემდგარი 180 მილიონიანი და შედარებით დაბალი მსყიდველობითუნარიანი (რეალური მშპ მოსახლეობის ერთ სულზე – დაახლოებით – 16000 აშშ დოლარი) ევრაზიული საბაჟო კავშირი, სადაც ხშირია ეკონომიკის პოლიტიკური მიზნით გამოყენების ფაქტები.

ასევე, ევრაზიული ეკონომიკური კავშირი ევროკავშირთან შედარებით ბევრად უფრო კორუმპირებულია. საბაზრო ინსტიტუტები ნაკლებად აქვს განვითარებული, ხოლო ტექნოლოგიურად აშკარად ჩამორჩენილია. თანაც ევრაზიული ეკონომიკური კავშირის განვითარებისათვის შემაფერხებელია ე.წ. „განზომილების ბარიერი“, რაც ხელს უშლის რუსეთს კავშირის ზესახელმწიფოებრივი მმართველობის ორგანოების სასარგებლოდ დათმოს სუვერინიტეტის იმდენივე ნაწილი, რაც უნდა, რომ დაათმობინოს სხვა წევრსახელმწიფოებს (პაპავა, 2016:.13). დიახ, ევროკავშირის ბაზარი ერთობ მიმზიდველია, მაგრამ ამავდროულად მაღალი მომთხოვნიც.

ევროკავშირთან საქართველოს თავისუფალი ვაჭრობის განვითარებისათვის მნიშვნელოვანია ევროკავშირში უვიზო

[1] კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

მიმოსვლის შემოღება, რაც ხელს შეუწყობს მეწარმეთა უშუალო კონტაქტებს და განავითარებს ბიზნესს, ხოლო ბიზნესის განვითარება წაადგება ეკონომიკური ზრდის ტემპების დაჩქარებასა და განვითარებას. აღნიშნულიდან გამომდინარე, ევროკავშირის ბიზნეს–სამყაროსთან საქართველოს სავაჭრო კავშირები უნდა გაღრმავდეს და გაფართოვდეს იმ ზომით, რა ზომითაც გაიზრდება საქართველოს პროდუქციის კონურენტუნარიანობა – ხარისხი, უვნებლობა, უსაფრთხოება და კანონმდებლობა, სახელმწიფო აკრედიტაციის სისტემა, ინფრასტრუქტურა და ადგილობრივი კადრების კვალიფიკაცია დაუახლოვდება ევროპულს და მოხდება ბილინგვალობიდან მულტილინგვალობაზე გადასვლა. ამასთან, განხორციელდება ქართული პროდუქციისა და მთლიანად ქვეყნის უცხოური მიზნობრივი ბაზრის მომხმარებელთა ცნობიერებაში პოზიტიური პოზიციონირება და ბრენდირება, რაც ხელს შეუწყობს საქართველოს სასარგებლოდ მომხმარებელთა არჩევანის გაკეთებას (სამადაშვილი, 2016: 125).

ევროკავშირთან ვაჭრობის გაფართოების პარალერულად მიზანშეწონილია შენარჩუნდეს და გაღრმავდეს ვაჭრობა ევრაზიულ კავშირთან და რეგიონის სხვა ქვეყნებთან, როგორც დამატებით პარტნიორებთან. აქსიომატურია, რომ ადამიანებსა თუ ქვეყნებს ყველაზე მძლავრად ადუღაბებს საერთო ეკონომიკური ინტერესები. ისტორიული ფაქტია, რომ მსხვილმასშტაბიანმა სავაჭრო ომმა გასული საუკუნის ოცდაათიან წლებში აშშ–ი „დიდ დეპრესიამდე" მიიყვანა. ისტორია მოწმობს იმასაც, როდესაც სტრატეგიული მნიშვნელობის ქვეყნებს შორის ვაჭრობა წყდება, ომი იწყება (Кабат და სხვ.2016: 13).

აღნიშნულიდან გამომდინარე, გლობალური სტაბილურობის ერთ–ერთი მნიშვნელოვან პირობად გვესახება საქართველოს ორი დიდი პარტნიორის, ევროკავშირისა და ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ინტეგრაცია. **წინამდებარე სტატიის მიზანია, ხელი შეუწყოს ევროკავშირისა და ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ურთიერთობის ნორმალიზებასა და შემდგომ განვითარებას, რაც, ჩვენი აზრით, გრძელვადიან პერსპექტივაში ყოვლისმომცველი ინტეგრაციული შეთანხმებით დასრულდება და მყარი საფუძველი შეექმნება გლობალურ სტაბილურობას.**

სამართლიანობა მოითხოვს, აღინიშნოს, რომ ბოლო დრომდე, ევროკავშირ–რუსეთს შორის ურთიერთობა ნაგები იყო მოკლევადიან ეფექტებზე. ევროკავშირსა და ევრაზიულეკონომიკურ კავშირს შორის ურთიერთობა კი, როგორც მისი ალტერნატივა, აგებული უნდა იქნას თანასწორუფლებიანობის საწყისებზე და გრძელვადიან ეფექტებზე. ამ ორი ინტეგრაციული გაერთიანების (ევროკავშირი და ევრაზიული ეკონომიკური კავშირი) ურთიერთობის ისტორია შეიძლება დაიყოს გარკვეულ ეტაპებად.

**პირველ ეტაპზე, 2010–2011** წლებში ევროპელ მკვლევართა პუბლიკაციები ატარებენ ევრაზიული ინტეგრაციული კავშირის ჩამოყალიბების ისტორიისა და საქმიანობის გაცნობით ხასიათს. ამ პერიოდში ევროპული მკვლევარების მიერ გაკეთებული შეფასებები ევრაზიული პროექტის შესახებ ნეიტრალური ხასიათისაა.

**მეორე ეტაპზე, 2012–2013** წლებში ევროპელ მკვლევართა პუბლიკაციებში შეინიშნება ევრაზიული ინტეგრაციული კავშირისადმი პოზიტიური დამოკიდებულება. ევროპელი ექსპერტების მიერ ევრაზიული ინტეგრაციული პროექტის დადებითი შეფასება კავშირშია მისი ინსტიტუციური საფუძვლების თვისებრივ გაუმჯობესებასა და პროექტის იდეოლოგიური მდგენელის შეცვლასთან და დამყარებულია ეკონომიკურ პრაგმატიზმზე.

**მესამე ეტაპზე, 2014–2015** წლებში ევროპელ მკვლევართა პუბლიკაციებში შეინიშნება ევრაზიული კავშირის საქმიანობისა და პერსპექტივისადმი მკვეთრად ნეგატიური დამოკიდებულება და კრიტიკა, რაც განპირობებულია ევროპის რეგიონში ამჟამინდელი პოლიტიკური და ეკონომიკური მდგომარეობით უკრაინის კრიზისის გამო (Интеграция, 2015:3).

მიუხედავად ამისა, გაზრდილი ნეგატიური ინტერესი უკეთესია, ვიდრე ამგვარი ინტერესის საერთოდ არარსებობა, რადგანაც ამან ევროკავშირი დე–ფაქტო მიიყვანა ევრაზიულ კავშირთან თანამშრომლობის აუცილებლობამდე. დიახ, უკრაინის კრიზისი გახდა ერთგვარი კატალიზატორი ევროკავშირის მიერ ევრაზიული ეკონომიკური კავშირის იგნორირების პოლიტიკის შეცვლისა, რაც გამოვლინდა ევროკავშირის მხრიდან ოფიციალურ დონეზე გაკეთებულ პოლიტიკურ განცხადებებში ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირთან თანამშრომლობის აუცილებლობისა და მათ შორის თავისუფალი ვაჭრობის ზონის შექმნის შესახებ.

ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს შორის უნდა ჩამოყალიბდეს ინტეგრაციული ურთიერთქმედება ვაჭრობის მსოფლიო ორგანიზაციის ნორმებისა და წესების საფუძველზე თავისუფალი ვაჭრობის კლასიკური ზონის პრინციპების დაცვით, რასაც ექნება „მეგაგარიგების" ხასიათი.

გადაუჭარბებლად შეიძლება ითქვას, რომ ორ ინტეგრაციულ გაერთიანებას (ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს) ეძლევა ისტორიული არჩევანი, ან გამოიყენოს ობიექტური შესაძლებლობა და ერთობლივად ესწრაფვოს, შექმნას ეკონომიკური და პოლიტიკური სტაბილურობის ზონა, ან გააგრძელოს ბოლო წლების კონფრონტაციული ლოგიკა, რომელსაც შესაძლოა მოჰყვეს კრიზისის გაღრმავება და ევროპის რეგიონში გამყოფი ზოლების შექმნა. მოკლედ, ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს შორის საჭიროა, შეიქმნას ინტეგრაციული, კლასიკური თავისუფალი ვაჭრობის ზონა, რომლის შედეგები შეფასდება არა მოკლევადიან, არამედ გრძელვადიან პერიოდებზე გათვლილი ეფექტებით.

ობიექტურობა მოითხოვს, აღინიშნოს, რომ მიმდინარე გეოპოლიტიკურ გარემოში დიალოგი ევროკავშირსა და ევრაზიულე კონომიკურ კავშირს შორის გარკვეულწილად გართულებულია. მიუხედავად ამისა, არსებობს ობიექტური აუცილებლობა, რომ ჩამოყალიბდეს უფრო მჭიდრო კავშირები ამ ორ ბლოკს შორის, რაც განპირობებულია როგორც ისტორიული და გეოგრაფიული, ასევე თანამედროვე გეოპოლიტიკური და გეოეკონომიკური ფაქტორებით. ამასთან, ამ ორი ინტეგრაციული პროექტის შესაძლო ურთიერთკავშირის პერსპექტივაზე მსჯელობა უნდა მოხდეს არატრადიციული პარადიგმის – „დიდი ევროპა ლისაბონიდან ვლადივოსტოკამდე" – ფარგლებში, არამედ „დიდევრაზიაზე ლისაბონიდან შანხაიმდე" – ფარგლებში. ყველაზე მნიშვნელოვანი თეორიული მიდგომა, რათა დადგინდეს ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს შორის ინტეგრაციული ურთიერთქმედების შესაძლებლობები და პერსპექტივები, არის ინსტიტუციონალური მიდგომა. ანუ ის, რომ ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს შორის თანამშრომლობისათვის აუცილებელია ინსტიტუტები (ფორმალური და არაფომალური), რომელთა არსებობა ცვლის სახელმწიფო ხარჯებსა და შედეგებს. ადრე ევროკავშირსა და რუსეთს შორის ურთიერთქმედების მრავალი ცდა არსებობდა, მაგრამ ზეეროვნული ელემენტების უქონლობის გამო, ატარებდა სახელმწიფოთაშორის გარიგების ფორმას, რამაც უცებ ამოწურა თავისთავი. ამასთან, მსჯელობა არ ეხება ერთიანი ზეეროვნული ცენტრის შექმნას. ამჟამად, მხარეების ფორმალური ინსტიტუტები, რომლებიც კომპეტენტურები არიან ბლოკებს შორის ინტეგრაციული ურთიერთობის ჩამოაყალიბებაში, არიან ევროპული კომისია და ევრაზიული ეკონომიკური კომისია. ამავდროულად, მხოლოდ ფორმალური ინსტიტუტები არასაკმარისია ინტეგრაციის განვითარებისათვის. ამ ინსტიტუტების ფუნქციონირება შეიძლება იყოს არაერთმნიშვნელოვანი ან საერთოდ უშედეგო. ასე მაგალითად, მიუხედავად იმისა, რომ ევროკავშირსა და რუსეთს შორის ურთიერთკავშირი იყო, ისინი მოკლებული იყვნენ ნეოინსტიტუციონალიზმის თეორიის მიერ შემოთავაზებულ ლოგიკას. ეჭვგარეშეა, რომ ინსტიტუტები აფართოებდნენ და აღრმავებდნენ ევროკავშირსა და რუსეთს შორის თანამშრომლობას, მაგრამ ამავდროულად, ისინი იწვევდნენ ახალი კონფლიქტების გაჩენას. ურთიერთბრალდებები რუსული და ევროპული მხრიდან, როგორც წესი, დადიოდა იმაზე, რომ არც ერთი მათგანი არ ხედავდა გზას, რომ გრძელვადიან პერსპექტივაში ორივე მხარე მოგებული აღმოჩენილიყო. ამის ნაცვლად, მხარეები კონცენტარციას ახდენდნენ შეფარდებით და არა აბსოლუტურ უპირატესობაზე, რომელიც ჩადებულია წაუგებელი თამაშის წესით გრძელვადიან თანამშრომლობაში (Интеграция Европейского союза и Евразийского экономического союза, 2015). ამას გარდა, ფორმარული ინსტიტუტების შემოღების მიღმა, მხარეებს აქვთ უნიკალური შესაძლებლობა, „ცარიელ ფურცელზე" ჩამოაყალიბონ არაფორმალური „თამაშის წესები", რომლებიც აბსტრაგირებული იქნებიან წინა წარუმატებლობებისა და ურთიერთბრალდებებისგან. და ბოლოს, თუ აშშ-სა და ჩინეთს შორის წამოწყებული სავაჭრო ომი გამწვავდა, ეს უარყოფითად აისახება ევროკავშირსა და ჩინეთს შორის ურთიერთობაზეც, რადგანაც აშშ-სა და ევროკავშირს შორის არის მჭიდრო პარტნიორული ურთიერთობა. ევროკავშირი და აშშ მსოფლიოში ყველაზე დიდი ეკონომიკური ერთეულებია. ერთობლივად მათი წილი მსოფლიო ეკონომიკის საერთო მოცულობის ნახევრამდე შეადგენს. ევროკავშირსა და აშშ-ს ორმხრივი სავაჭრო და საინვესტიციო კავშირები მსოფლიოში უდიდესია და შეადგენს მსოფლიო ვაჭრობის მოცულობის თითქმის 40 პროცენტს (ლინოტი, 2005:130). ასეთ შემთხვევაში, რადგანაც არსებობს საქართველოსა და ევროკავშირს შორის თავისუფლი ვაჭრობის ხელშეკრულება, ჩინეთისათვის ეს შეიძლება, რაღაც პერსპექტივას, პლაცდარმს წარმოადგენდეს. შეიძლება ჩინეთმა რაღაც ნახევარფაბრიკატები შემოიტანოს საქართველოში აქააწყოს მზა პროდუქტი და გაიტანოს საბაჟო გადასახადის გარეშე ევროპაში. ამ ასპექტში ჩინური ინვესტიციებისათვის ჩვენ ვართ მიმზიდველნი. აშშ-მა განაცხადა, რომ მას არ სურს გლობალური ეკონომიკის ლოკომოტივი იყოს. თუ ჩინეთი საქართველოს გამოიყენებს როგორც ევროპაში გამავალ „ხვრელს" მასზე ეკონომიკური ზეგავლენისათვის, გლობალური ეკონომიკის ლოკომოტივის ფუნქციის მოპოვებისათვის, მაშინ ჩვენ ევროპისათვის აღმოვჩნდებით არასასურველი პარტნიორი და შეიძლება დავკარგოთ ევროპისაკენ მიზიდულობა და გადავერთოთ ჩინეთისაკენ (რამიშვილი, 2018).

გამოქვეყნებულია: 2017-05-22, 16:41

## გამოყენებული ლიტერატურა:

1. სამადაშვილი, უ.(2016). დივერსიფიკაცია საქათველოს ეკონომიკური ზრდის კატალიზატორი. თბილისი, „უნივერსალი".
2. ეკონომიკისთვის ყველაზე დიდ საფრთხეს წარმოადგენს (2018). http://commersant.ge access_time 2018-04-09.
3. Интеграция Европейского союза и Евразийского экономического союза (2015). (https://knowledge.allbest.ru/international/3c0a65635a2ac69a5d53b89421216d36_2.html)
4. КабатП., ВинокуровЕ., РовенскаяЕ., ЭмерсонМ., БалашП., ХавликП., СтепановаА., КофнерЮ. К., Перебоев В. (2016) ЕВРОПЕЙСКИЙ СОЮЗ И ЕВРАЗИЙСКИЙ ЭКОНОМИЧЕСКИЙ СОЮЗ: ДОЛГОСРОЧНЫЙ ДИАЛОГ И ПЕРСПЕКТИВЫ СОГЛАШЕНИЯ. Доклад№38.
5. პაპავა ვ. (2016). საქართველოს აჩევანი: ევროკავშირი თუ ევრაზიული ეკონომიკური კავშირი გვ. 13
6. რამიშვილი ბადრი. სად დგას საქართველო „ახალი აბრეშუმის გზის" კონცეფციაში და რა პერსპექტივას უხსნის ქვეყანას ეს პროექტი? HTTP://OLD.1TV.GE/GE/VIDEOS/VIEW/184522.HTML.
7. ლინოტი დ. (2005). რეგიონალური ეკონომიკური ინტეგრაცია: შერჩეული საკითხები. „საქართველოს ეკონომიკის მიმართულებები" 05) გვ. 130.

# INTEGRATION OF THE EU AND EURASIAN ECONOMIC UNION - THE CONDITION OF GLOBAL STABILITY

**USHANGI SAMADASHVILI**
Doctor of Economic Sciences, Associate Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
u.samadashvili@mail.ru

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.029

**KEYWORDS:** INTEGRATIVE ASSOCIATIONS, EUROPEAN UNION, EURASIAN ECONOMIC UNION, STAGES OF INTEGRATION INTEGRATION HISTORY, SHORT-TERM AND LONG-TERM EFFECTS

**SUMMARY**

The historical fact is that a large-scale trade war led the United States to a "great depression" in the thirties of the last century. History also shows that when the trade between strategic countries is resolved, war begins. Given this, one of the most important conditions for global stability is the integration of the EU and the Eurasian Economic Union. Until recently, relations between the EU and Russia were short-lived.

The relationship between the EU and the Eurasian Economic Union as an alternative should be based on equality and long-term consequences. The aim of the article is to contribute to the normalization and further development of the EU and the Eurasian Economic Union, which, in our view, will eventually complete a comprehensive integration agreement and will have a solid foundation for global stability.

# საწარმოს გაკოტრების პროგნოზირება და FINSIM_PRO2018 სიმულაციური მოდელის გამოყენება სასწავლო პროცესში*

**თეა მუნჯიშვილი**
ეკონომიკის დოქტორი, ასოცირებული პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
tmunjishvili@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.030

**საკვანძო სიტყვები:** სიმულაცია, ფინანსური მდგრადობა, მათემატიკური მოდელი, FINSIM_PRO2018, ფინანსური ანალიზი

სიმულაციური მოდელირება ცოდნის ათვისების ამოცანის ერთერთი შემადგენელი და ძირითადი ნაწილია. სტუდენტის მიერ სიმულაციის ჩატარება გულისხმობს, რომ კარგად იცის საწარმოს ფინანსური ანალიზის მეთოდები, საშუალებები, ალგორითმები, ფინანსურ ანალიზში გამოყენებული ეკონომიკურ მათემატიკური მოდელები, სტუდენტს პრაქტიკულ მეცადინეობებზე ათვისებული აქვს ფინანსურ ანალიზთან დაკავშირებული ამოცანების ამოხსნის ტექნიკა, ტექნოლოგია.

საწარმოს ფინანსური ანალიზი საწარმოს საქმიანობის რეალობის ასახვაა, ამიტომ საწარმოს ფინანსური მდგრადობის შეფასებისა და გაკოტრების პროგნოზირების ეკონომიკურ მათემატიკური მოდელით მიღებულ შედეგში აისახება საწარმოს სრული სურათი. სიმულაციის მიზანია ლექციასემინარებზე და დამოუკიდებელი მუშაობით მიღებული ცოდნის ბაზაზე სიმულაციის რეჟიმში გამოიმუშაოს საწარმოს მართვის, გადაწყვეტილების მიღების უნარ-ჩვევები, დაინახოს მის მიერ მიღებული გადაწყვეტილების შედეგი და იმოქმედოს მის გასაუმჯობესებლად.

**სურ. 1. FINSIM_PRO2018-ით გადაწყვეტილების მიღების უნარ-ჩვევების გამომუშავების პროცესი**




FINSIM_PRO2018-ით სიმულაციის რეჟიმში საწარმოს მართვის, გადაწყვეტილების მიღების უნარ-ჩვევების გამომუშავების პროცესი შემდეგია (**სურ. 1.**).

FINSIM_PRO2018-თან მუშაობის დაწყება ნებისმიერ სტუდენტს, სპეციალისტს შეუძლია. სისტემასთან მუშაობის პირველად დაწყებისას სტუდენტი აფიქსირებს თავის პირად ნომერს, სახელსა და გვარს. შემდგომში ამ პირადი ნომრით შედის სისტებაში. პედაგოგის მიერ სტუდენტის აქტივობის შეფასების მიზნით ხორციელდება სტუდენტების მიერ სისტემასთან მუშაობის სტატისტიკის დაგროვება. იდენტიფიკაციის დაწყებამდე ან მის შემდეგ სტუდენტს შეუძლია ვიდეოთი გაეცნოს სისტემასთან მუშაობის დაწყების ტექნოლოგიას.

იდენტიფიკაციის შემდგომი ეტაპია საწარმოს ამორჩევა. მონაცემების ბაზაში შენახულია დარგების მიხედვით სტაბილურად მომუშავე და თუნდაც ერთი გაკოტრებული საწარმოს ფაქტობრივი მონაცემები. ამავე დროს საწარმოების სიაში დამატებულია ერთი ჩანაწერი სახელწოდებით „ვირტუალური საწარმო". ვირტუალური საწარმოს მაგალითზე სტუდენტმა უნდა შეარჩიოს შერჩეულ მოდელში ეკონომიკური მაჩვენებლებეის (არგუმენტების) ისეთი მნიშვნელობები, რომლის შედეგადაც საწარმო ფინანსურად სტაბილური ან გაკოტრებული იქნება. მონაცემების ბაზაში სისტემაში არსებული 14 ეკონომიკურ მათემატიკურ მოდელში გამოყენებული ეკონომიკური მაჩვენებლების მნიშვნელობებია ჩაწერილი. საწარმოს ამორჩევის შემდეგ ჩამოიშლება სისტემაში არსებული მოდელების სია. ერთ-ერთის დასახელებაზე დაწკაპუნებით დამატებით ცხრილში გამოდის მოდელის აღწერა, მიზანი, დანიშნულება, გამოყენების არეალი, მოდელის ცხადი სახე მოდელში გამოყენებული ეკონომიკური მაჩვენებლების დახასიათებით, მოდელით გაანგარიშების შედეგის, საწარმოს ფინანსური მდგრადობის შეფასების ინტეგრალური მაჩვენებლის – Z-ით საწარმოს ფინანსური მდგრადობის შეფასების წესები. რეკომენდებულია მუშაობა დაწყებულ იქნეს ალტმანის მოდელით იმ საწამოებისათვის რომელთა აქციების კოტირება ბირჟაზე არ ხდება – პირობითი სახელით Altman1 (სურ.2).

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

**სურ. 2. შერჩეულია ფინანსურად მდგრადი საწარმო „ციცინათელა“, მოდელებიდან ამორჩეულია Altman1 და მონიშნულია იგი.**



მოდელის ამორჩევის შემდეგ გამოვა ძირითადი ფანჯარა, რომლის გარემოშიც ხორციელდება სიმულაცია. აქვე შეიძლება გამოძახებულ იქნეს ვიდეო მოდელირების პროცესის გასაცნობად. ამრიგად, საწარმო შერჩეულია, გაჩუმებით გამოვლილია Altman1-ში შემავალი მაჩვენებლების (არგუმენტების) საშუალო არითმეტიკული, ნაჩვენებია მოდელი და მასში შემავალი კოეფიციენტები.

## სიმულაციის პირველი ბიჯი

მოდელში შემავალი არგუმენტების მნიშვნელობები მუდმივია, ცვლადია კოეფიციენტები. გაჩუმებით კოეფიციენტის მინიმალური მნიშვნელობაა 0,001. ვანგარიშობთ Z-ის მინიმალურ, მაქსიმალურ მნიშვნელობებს და ჩვენს მითითებული ბიჯით მათი მნიშვნელობების დიაპაზონში Z-ის მნიშვნელობებს **(სურ. 3)**.

**სურ. 3**



ბიჯისΔ-ს მნიშვნელობა ჩვენს მიერ განისაზღვრება. იტერაციათა რაოდენობა=($Z_{max}$ — $Z_{min}$)/Δ. ბუნებრივია ისმის კითხვა, როგორი უნდა იყოს Δ-ს მნიშვნელობა. აქ შეგვიძლია ზოგადი რჩევით შემოვიფარგლოთ – Δ-ს მნიშვნელობა უნდა იყოს ისეთი, რომ იტერაციათა რაოდენობა და შესაბამისად გაანგარიშების დრო დიდი არ იყოს. გაანგარიშების შედეგები აისახება აინიმაციური და ხმოვანი ეფექტებით, მრავალვარიანტული გეგმის სახით **(სურ. 5.4, სურ. 5)**.



Fanimacia

| | Z კოეფიციენტი | კოეფიციენტი B1 | კოეფიციენტი B2 | კოეფიციენტი B3 | კოეფიციენტი B4 | კოეფიციენტი B5 | შეფასება | ანიმაცია |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| ▸ | 0.007 | 0.001 | 0.001 | 0.001 | 0.001 | 0.001 | გაკოტრების ალბათობა მაღალია 60%<=Z<= 80% | |
| | 3.007 | 0.432 | 0.333 | 0.53 | 0.214 | 0.359 | სტაბილურია | |
| | 6.007 | 0.891 | 0.687 | 1.095 | 0.441 | 0.6 | სტაბილურია | |
| | 9.007 | 1.2 | 1.157 | 1.843 | 0.742 | 0.6 | სტაბილურია | |
| | 12.007 | 1.2 | 1.4 | 3.002 | 0.999 | 0.6 | სტაბილურია | |
| * | | | | | | | | |

სურ. 5.4.

| | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| 2 | Scenario Summary | | | | | |
| 3 | | Current Values: | 16.431 | 12.162 | 17.162 | 22.162 |
| 5 | Changing Cells: | | | | | |
| 6 | აქტივები სულ(ბალანსის ვალუტა) | 25.000 | 25.000 | 33.961 | 25.000 | 25.000 |
| 7 | საბრუნავი კაპიტალი | 76.000 | 52.000 | 52.000 | 53.408 | 76.000 |
| 8 | გაუნაწილებელი მოგება | 63.000 | 40.000 | 40.000 | 41.643 | 63.000 |
| 9 | მოგება გადასახდებისა და %-ის გადახდამდე | 87.000 | 70.000 | 70.000 | 73.872 | 87.000 |
| 10 | გაყიდვები | 22.913 | 12.000 | 12.000 | 12.629 | 22.913 |
| 11 | ყველა ვალდებულების საბალანსო ღირებულება | 28.000 | 28.000 | 28.152 | 28.000 | 28.000 |
| 12 | საკუთარი კაპიტალის საბაზრო ღირებულება | 75.351 | 55.000 | 55.000 | 56.172 | 75.351 |
| 13 | Result Cells: | | | | | |
| 14 | $O$1 | | | | | |

სურ. 5.

## მოდელირების მეორე ბიჯი

ამ ეტაპზე ჩვენი მიზანია, შემოწმებულ იქნეს შერჩეული მოდელის – Altman1-ის გამოყენებულობის შესაძლებლობა საწარმოს ფინანსური მდგრადობის შესაფასებლად. მოდელირების წინა ეტაპზე მიღებული კოეფიციენტთა სიმრავლიდან ვარჩევთ ერთ-ერთს და ვახორციელებთ მოდელირებას, მაშინ, როდესაც კოეფიციენტების მნიშვნელობები მუდმივია და იცვლება არგუმენტების მნიშვნელობები. იანგარიშება Z-ის ფაქტობრივი, მინიმალური, მაქსიმალური მნიშვნელობები და მათი მნიშვნელობების დიაპაზონში Z-ის მრავალი ვარიანტი (**სურ. 6**).



სურ. 6

| | Z კოეფიციენტი | აქტივები სულ(ბალანსი ვალუტა) | საბრუნავი კაპიტალი | გაუნაწილებელი მოგება | მოგება გადასახადების/ და %-ის გადახდამდე | გაყიდვები | ყველა ვალდებულებ საბალანსო ღირებულება | საკუთარი კაპიტალის საბაზრო ღირებულება | შეფასება | ანიმაცია |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| ▸ | 2.976 | 29.985 | 52 | 40 | 70 | 12 | 28.202 | 55 | გაკოტრების ალბათობა მცირეა 15%<= P<= 20% |  |

სურ. 7

ანალოგიური სამუშაოები სრულდება გაკოტრებული საწარმოს მიმართ.

გეგმის მრავალი ვარიანტის გარდა Z-ის მნიშვნელობათა დიაპაზონში შეგვიძლია გამოთვალოთ Z-ის სასურველი მნიშვნელობა და დავინახოთ არგუმენტების როგორი მნიშვნელობებისთვის მიიღწევა იგი **(სურ. 7)**.

მოდელირების შედეგები აისახება Excel-ში შემდგომი ანალიზისათვის. მოცემული მოდელით მოდელირების შედეგები გამოიტანება Excel-ში სურ. 5.6-ზე გამოსახული ფორმის დახურვის შემდეგ. სტუდენტი ახორციელებს მიღებული შედეგების ანალიზს. ანალიზის მიზანია, შეაფასოს მოდელირების შედეგები და ამოარჩიოს მოდელის კონკრეტული ვარიანტი საწარმოს ფინანსური მდგრადობისა და გაკოტრების პროგნოზის განსახორციელებლად. $M_n^i \in M^i$,i-ური მოდელის n ვარიანტის ამორჩევის კრიტერიუმი შემდეგია: ამოირჩევა ის ვარიანტი, რომლისთვისაც ფინანსურად სტაბილური და გაკოტრებული საწარმოების Z-ის მნიშვნელობებს შორის სხვაობა მინიმალურია. ბლოკ-სქემის სახით შეიძლება შემდეგნაირად წარმოვიდგინოთ **(სურ. 8)**.




**სურ. 7. ეტალონური ვარაინტის არჩევის ბლოკ-სქემა**

მოდელის საბოლოო ვარიანტის ამოსარჩევად მოდელირება ხორციელდება დანარჩენი მოდელებითაც. სტუდენტის მიერ სიმულაციის დამთავრების შემდეგ Excel-ში გამოიტანება სიმულაციის შედეგების კრებსითი უწყისი **(სურ.5.8)**. აქ მოცემული მონაცემების ანალიზი ზემოთ აღწერილი ალგორითმით ხორციელდება. სტუდენტი არჩევს და ასაბუთებს მოდელის ეტალონური ვარიანტის შერჩევას.

ეტალონური ვარიანტის არჩევის შემდეგ სტუდენტი ახორციელებს ეტალონური ვარიანტის ერთი ცვლადით მოდელირებას. მოდელირების შედეგია მოდელში შემავალი არგუმენტების წონის განსაზღვრა. იგი გვიჩვენებს არგუმენტის მნიშვნელობას მოდელში. ეს საშუალებას აძლევს ფინანსურ ანალიტიკოსს, მოახდინოს რესურსების ისეთი გადანაწილება, რომ საწარმოს ფინანსური მდგრადობა შენარჩუნებულ იქნეს **(სურ. 5.9)**.

*სტუდენტის მიერ სიმულაციის ბოლო ეტაპი* სტუდენტის ცოდნის ინტეგრალური შემოწმებაა. საფუძვლად აიღება ეტალონური მოდელი და ვირტუალური საწარმო. ვირტუალურ საწარმოში მოდელში შემავალი მაჩვენებლების (არგუმენტების) მნიშვნელობები ნულის ტოლია. მოდელირების მიზანია, მოდელში შემავალი მაჩვენებლების წონის გათვალისწინებით შერჩეულ იქნეს მაჩვენებელთა ისეთი მნიშვნელობები, რომელთა საფუძველზეც გაანგარიშებული Z-ის მნიშვნელობა სტაბილურობის ან გაკოტრების ზონაში მოხვდება.

*სიმულაციის დამამთავრებელი ეტაპია – დებრიფინგი.* აქ პედაგოგის მიერ სიმულაციის შედეგების განხილვა ხორციელდება (დებრიფინგი ინგლისური სიტყვაა – debriefing და ნიშნავს დავალების შესრულების შედეგების განხილვას). დებრიფინგის დროს პედაგოგი განიხილავს თითოეული სტუდენტის (ჯგუფის) მიერ შესრულებულ სამუშაოს, მის მიერ მიღებულ დასკვნებს. სტუდენტების მიერ მიღებული დასკვნების ანალიზი პედგოგის მიერ ხორციელდება სპეციალური პროგრამით. დებრიფინგი ამჟამად ფაქტობრივად გარკვეულწილად უმრავლეს შემთხვევაში ლექტორის მიერ ნებისმიერ მეცადინეობაზე ხორციელდება, მაგრამ მკაცრად გამოყოფილი ფორმა არ აქვს. სიმულატორთან მუშაობისას სტუდენტების მიერ დაშვებული შეცდომები ლექტორის კომპიუტერზე სიმულაციის ოქმის სახით გამოიტანება. ლექტორი აანალიზებს მას და სიმულაციის დამთავრების შემდეგ ახორციელებს სტუდენტებთან ერთად შედეგების განხილვას – დებრიფინგს.

დებრიფინგის პროცესი არაფორმალური პროცესია. ა. ა. სვისტუნოვი სტატიაში /69/ დეტალურად აღწერს დებრიფინგის ამოცანებს, მიზნებს, განსაკუთრებულ ყურადღებას ამახვილებს ლექტორის – დებრიფინგის ჩატარების ლიდერის, როლზე. იგი აღნიშნავს, რომ ლიდერის მოვალეობაა, შექმნას ემოციონალურად თავსებადი შემოქმედებითი ატმოსფერო.

დაუშვებელია კონკრეტული სტუდენტის მიერ დაშვებულ შეცდომაზე ყურადღების კონცენტრირება. პირიქით, შეცდომები წარმოდგენილი უნდა იქნეს, როგორც ჯგუფის მიერ დაშვებული შეცდომა და მიეცეს საშუალება ჯგუფის წევრებს, გამოხატონ თავიანთი აზრი. ასეთი განხილვის დროს ჯგუფის მონაწილეებში ხორციელდება იდეების გენერირება, ამოცანის ამოხსნის გზებისა და მეთოდების ძიება და სხვა.

/69/-ში დეფრინგის ლიდერისადმი წაყენებული მოთხოვნები ახალი არ არის. იგი სრულად, დეტალურადაა ჩამოყალიბებული ინტელექტუალი პროცესების მართვის მეთოდში – ფსიქოევრესტიკულ დაპროგრამების მეთოდისადმი მიძღვნილ ნაშრომში /70/.

ჯგუფური განხილვის დროს სტუდენტების მიერ გამოთქმული მოსაზრებები, წინადადებები ლექტორის მიერ გაითვალისწინება.

## დასკვნები და რეკომენდაციები:

1. საწარმოს ფინანსური მგრადობისა და პროგნოზირების არსებული ეკონომიკურ-მათემატიკური მოდელები საშუალებას იძლევიან, შეფასებულ იქნეს საწარმოს ფინანსური მდგომარეობა და განხორციელდეს გაკოტრების პროგნოზი. პროგნოზირების ჰორიზონტი საშუალოდ ორი წელია. ჩვენს მიერ გაანალიზებულია 20 მოდელი, ნაჩვენებია, რომ მათში გათვალისწინებულია კონკრეტული ქვეყნის ეკონომიკის, დარგის, საწარმოთა სპეციფიკა. მოდელში საწარმოს ფინანსური მდგომარეობის ამსახველი ეკონომიკური მაჩვენებლების შერჩევის შემდეგ მოდელში შემავალი კოეფიცენტების განსაზღვრა ხორციელდება საწარმოთა გაკოტრების სტატისტიკური მონაცემების დამუშავებით;

2. პოსტსაბჭოურ და განვითარებად ქვეყნებში საწარმოთა გაკოტრების სტატისტიკა არ არსებობს. ამიტომ საჭიროა, მოძებნილ იქნეს პრობლემის გადაწყვეტის ისეთი მეთოდი, რომელიც საშუალებას მოგვცემს საწარმოთა გაკოტრების სტატისტიკური მონაცემების დამუშავების გარეშე მოცემული ქვეყნის ეკონომიკის, დარგის, საწარმოს თავისებურებების გათვალისწინებით არსებული ეკონომიკურ მათემატიკური მოდელებიდან შეირჩეს გარკვეული მოდელი, შემუშავდეს ამ მოდელის ცხადი სახე და მისი საშუალებით განხორციელდეს საწარმოს ფინანსური მდგრადობის შეფასება და გაკოტრების პროგნოზი;

3. დასმული ამოცანის რეალიზაციის მეთოდად სიმულაციის მეთოდი გვესახება. მეთოდის არსი შემდეგია: **პირველი** – არსებული ეკონომიკურ მათემატიკური მოდელებიდან შერჩეულ იქნეს ერთ-ერთი, რომელშიც უცვლელი იქნება მოდელში შემავალი ეკონომიკური მაჩვენებლების (მოდელის არგუმენტების) შინაარსობრივი დატვირთვა და შეცვლილი იქნება მოდელში შემავალი კოეფიციენტების მნიშვნელობები. **მეორე** – მოდელების სიმრავლიდან სიმულაციის შედეგად საბაზისო მოდელად შეირჩეს ერთ-ერთი, მოხდეს მასში არგუმენტების სიმრავლიდან ერთი ან რამდენიმე არგუმენტის შინაარსობრივი შეცვლა და შერჩეულ იქნეს კოეფიციენტების მნიშვნელობები;

4. ჩვენს მიერ განხილული 20 მოდელიდან სახელმძღვანელოდ – სიმულაციის ობიექტად აღებულ იქნა 14 მოდელი. ჩვენს მიერ შემუშავემული პროგრამული პაკეტით FINSIM_PRO2018 სიმულაციის რეჟიმში ხორციელდება:

- არგუმენტების შინაარსობრივი დატვირთვის შეუცვლელად მოდელში შემავალი კოეფიციენტების მნიშვნელობების შერჩევა;
- მოდელთა სიმრავლიდან საბაზო მოდელად შერჩეულ მოდელში ერთი ან რამდენიმე არგუმენტის შინაარსობრივი შეცვლა და კოეფიციენტების მნიშვნელობების შერჩევა მინიმალური მნიშვნელობიდან, 0,001-დან საბაზო მოდელში არსებული კოეფიციენტების მნიშვნელობამდე (მაქსიმალურ მნიშვნელობამდე). მინიმალურ და მაქსიმალურ მნიშვნელობათა საზღვრებში მოდელის ინტეგრალური მაჩვენებლის, Z კოეფიციენტის, მნიშვნელობის ჩვენს მიერ მითითებული $\Delta$ ბიჯით ცვლილებისას;
- $m_i \in M$ მოდელში შემავალი $\forall a_j \; a_j \in m_i \,; i = \overrightarrow{1,2,\ldots.n},$ j=$\overrightarrow{1,2 \ldots k}$ წონის გამოანგარიშება;
- შერჩეული საწარმოს ფაქტობრივი მნიშვნელობების საშუალოს ან $t_i$ წლის ფაქტობრივი მნიშვნელობებით Z-ის გამოთვლა და გაკოტრების პროგნოზი. მოდელით გაკეთებული პროგნოზის შემოწმება ხორციელდება ანალოგიური გაკოტრებული საწარმოს მონაცემებზე;
- ნებისმიერი განგარიშების შედეგის ვიზუალიზაცია ხორციელდება ცხრილებით, დიაგრამებით, ანიმაციური ეფექტებით, ხოლო ზოგიერთის ხმითაც. გაანგარიშების შედეგები გამოიტანება რეპორტებით.

5. ჩვენს მიერ შემუშავებული საწარმოს ფინანსური მდგრადობისა და პროგნოზირების სიმულაციური მოდელირებით ხორციელდება: პროექტირების ეტაპზე – საწარმოს ეკონომიკურ მათემატიკური მოდელის შემუშავება, ხოლო ფუნქციონირების ეტაპზე – დროის ნებისმიერი მონაკვეთისთვის საწარმოს ფინანსური მდგრადობის შეფასება და გაკოტრების პროგნოზი.

6. საბაზისო ეკონომიკურ მათემატიკური მოდელი თვითსწავლებადი სისტემაა. აქ რეალიზებულია კიბერნეტიკული მართვის ერთ-ერთი მთავარი პრინციპი – უკუკავშირის პრინციპი, კერძოდ ხორციელდება მოდელში შემავალი პარამეტრების ავტომატურად კორექტირება საწარმოს ფაქტობრივი მონაცემების გათვალისწინებით;

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. Tea Munjishvili; "Financial analysis 1" simulator: " FINSIM1" "- "Sakpatenti" National Intellectual Property Center- 2017; 6225
2. TeaMunjishvili, ZurabMunjishvili, Knowledge demonstration and assessment system "Cyber1", international Journal "Information Technologies & Knowledge" Volume 8, Number 3, 2014, pp. 271-279.
3. Tea Munjishvili, Zurab Munjishvili.The semantic analysis method and algorithms of open tests answers on "Cyber-2" patterning the Knowledge revival and evaluation systems. 2015 IEEE Seventh International Conference on Intelligent Computing and Information Systems(ICICIS 2015), Volume 3, 12- 14 December, 2015, Cairo, Egypt pp. 50-55
4. Проблемы управления интеллектуальной деятельностью – Психоэвристическое программированиеб по редакцией академика АН ГССР В. В. Чавчанидзе, Изд-во «Мецниереба», Тб., 1974 367с.
5. https://www.bpsimulator.com/ru/business/online.html
6. http://rosomed.ru/kniga/metodi_i_principi_simulationnogo_obucheniya.pdf
7. Недоседкин А. Применение теории нечетких множеств к финансовому анализу предприятий. Консультативнаягруппа "Воронов и Максимов". 2005. www.vmgroup.ru
8. Брейли Р., Майерс С. Принципы корпоративных финансов. М,: "Олимп-Бизнес". 2007. 1008 с.
9. Гипертекстовые тренажеры для обучения по экономическим дисциплинамтема диссертации и автореферата по ВАК 08.00.13, кандидат экономических наук Ельцин, Андрей Владимирович, http://www.dissercat.com/content/gipertekstovye-trenazhery-dlya-obucheniya-po-ekonomicheskim-distsiplinam#ixzz439UL0S43

# PREDICTING BANKRUPTCY OF THE ENTERPRISE AND FINSIM-PRO2018 SIMULATION MODEL IN THE STUDY PROCESS

**TEA MUNJISHVILI**
Doctor of Economics, Associate Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
tmunjishvili@gmail.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.030

**KEYWORDS:** SIMULATION, FINANCIAL SUSTAINABILITY, MATHEMATICAL MODEL, FINSIM_PRO2018, FINANCIAL ANALYSIS

**SUMMARY**

Financial Statement of the Organization for Financial Reporting Analysis The main objective of any economic process, including financial analysis, is the first: to identify the reasons for the financial stability of the organization and to set the measurements to eliminate them; Second, in case of maintaining existing tendencies of the enterprise, the prediction about the expected results; On the basis of modeling, find ways and means of ensuring financial sustainability. The article describes the FINSIM_PRO2018 simulator created by our financial statements.

# ტრანზაქციები უძრავ საცხოვრებელ ქონებაზე, როგორც ეკონომიკური ინდიკატორი*

**ლია თოთლაძე**

ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, ასისტენტ-პროფესორი

ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო

Lia.totladze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.031

**საკვანძო სიტყვები:** წინმსწრები ეკონომიკური ინდიკატორები, ეკონომიკური აქტივობა, უძრავი ქონება

თანამედროვე ეკონომიკური რეალობა საფინანსო, ეკონომიკური თუ სხვა სახის კრიზისების ფონზე ვითარდება. ზემოთ აღნიშნულიდან გამომდინარე არაა შემთხვევითი მოდელების აგება, რომლებიც აღწერენ კრიზისულ სიტუაციებს და რაც უფრო მნიშვნელოვანია – აღწერენ იმ ფაქტორებს, რომლებიც განაპირობებენ კრიზისის დადგომას. კრიზისების პერიოდულად განმეორებადი ბუნება განაპირობებს მათი მოდელირების და პროგნოზირების აუცილებლობას.

ეკონომიკური ლიტერატურაში კრიზისების შესწავლისა და ანალიზის ერთიანი თეორიულ-მეთოდოლოგიური მიდგომა არ არსებობს. ხშირ შემთხვევაში აქცენტები კეთდება უმთავრესად მონეტარული ბუნების ცალკეულ მაკროეკონომიკურ მაჩვენებლებზე. ამ პრობლემისადმი მიძღვნილ თეორიულ კვლევებში განიხილება მოდელები, რომლებიც აღწერენ დამოკიდებულებას ცალკეულ ფაქტორებს შორის ერთი მხრივ და კრიზისული სიტუაციების წარმოქმნის ალბათობების ანალიზი მეორე მხრივ.

საკმაოდ გავრცელებულია მიდგომა, რომლის მიხედვითაც ეკონომიკური განვითარების პროგნოზები ეყრდნობა ელემენტარულ ექსტრაპოლაციას, შესაძლებელია საკმაოდ რთული ეკონომეტრიკულ მოდელების გამოყენებაც, ასევე საკმაოდ პოპულარულია ექსპერტთა და ანალიტიკოსთა შეფასებები. ერთ-ერთ საინტერესო და საკმაოდ ეფექტიან მიდგომას წარმოადგენს წინმსწრებ ინდიკატორთა მეთოდი. იგი მნიშვნელოვანია ეკონომიკური პოლიტიკის გამტარებელთათვის როგორც მოკლევადიანი, ასევე გრძელვადიანი გადაწყვეტილებების მიღების დროს. მრავალი წლის განმავლობაში წინმსწრები, თანამდევი და ლაგური ინდიკატორების მეშვეობით აშშ-ს ეკონომიკური კვლევების ეროვნული ბიუროს (NBER) მიერ წარმატებით ხორციელდება ბიზნეს-ციკლების შეფასება. უკანასკნელ პერიოდში ეკონომიკური განვითარებისა და თანამშრომლობის ორგანიზაციის (OECD) მიერ მონაწილე ქვეყნებისთვისაც ტარდება ამგვარი ტიპის ანალიზი. რეგულარულად წარმოებს დაკვირვება, მონაცემთა გადამუშავება და მათ საფუძველზე იმ მაჩვენებელთა გაანგარიშება, რომლებმაც შესაძლოა შეასრულონ საპროგნოზო როლი.

საქართველო გარდამავალი ეკონომიკის მქონე ქვეყანაა. ტრანსფორმირებადი ეკონომიკის არამდგრადი ბუნებიდან გამომდინარე, ბიზნეს და სახელმწიფო სექტორებისათვის მეტად მნიშვნელოვანია ჰქონდეთ წინასწარი ინფორმაცია ტრანსფორმირებადი ეკონომიკის ინდიკატორების ზუსტი მნიშვნელობების შესახებ.იგი ღირებული იქნება როგორც სამთავრობო წრეების, ასევე ბიზნესის წარმომადგენლებისათვის. შედეგები გვიჩვენებს, რომ მიუხედავად ყოველთვიური დაკვირვებების შეზღუდული რიცხვისა, სავსებით შესაძლებელია, შევაფასოთ ეკონომიკურად და სტატისტიკურად მნიშვნელოვანი დამოკიდებულება ეკონომიკის სხვადასხვა სექტორის ამსახველ ინდიკატორებსა და ეკონომიკური აქტივობის მიმდინარე და მომავალ მიმართულებას შორის. უნდა აღინიშნოს, რომ წინმსწრები ინდიკატორების ინდექსის მეშვეობით უკანაკნელი 50 წლის განმავლობაში 7 ოფიციალური რეცესიის პროგნოზირება ამერიკის ეკონომიკაში, თუმცა იყო 5 შემთხვევაც, როდესაც ინდექსმა იწინასწარმეტყველა რეცესია, მაგრამ პრაქტიკაში ეს ასე არ მოხდა.

ეკონომიკური კვლევების ეროვნული ბიუროს NBER მიერ შემუშავებული მეთოდოლოგია (მკვლევართა გუნდი ბერნსისა და მიტჩელის ხელმძღვანელობით) ითვალისწინებდა იმ ეკონომიკური ცვლადების მონიტორინგს, რომლებიც მეტად მგრძნობიერენი იყვნენ ეკონომიკის ციკლური ცვლილებებისადმი.

საწყის წინსწრებ ინდიკატორებად შესაძლებელია ამა თუ იმ მაჩვენებლის განხილვა, თუ იგი:

- იწვევს ეკონომიკური დინამიკის ცვლილებას მოთხოვნისა და მიწოდებაზე ზეგავლენის გზით;
- ასახავს ეკონომიკური აგენტების მოლოდინებს;
- მთლიანად ეკონომიკაზე ადრე რეაგირებს ეკონომიკური აქტივობის ცვლილებებზე;
- ამგვარ ხარისხში წარმატებით გამოიყენება სხვა ქვეყნებში.

პრაქტიკული თვალსაზრისით მაჩვენებლები უნდა აკმაყოფილებდნენ შემდეგ პირობებს: მათ მერყეობას უნდა ჰქონდეს

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება"

ციკლური ხასიათი; რიგები საკმარისად საიმედო უნდა იყოს მთელი ანალიზირებადი პერიოდის განმავლობაში; ინფორმაცია უნდა ახლდებოდეს ოპერატიულად.

როგორც აღვნიშნეთ წინმსწრებ ინდიკატორთა გაანგარიშებას საკმაოდ დიდი ისტორია აქვს. ყველაზე მნიშვნელოვანი და არსებითი ამ მეთოდის რეალიზაციისას ინდიკატორთა შერჩევაა. მურმა და მიშკინმა 1967 წელს პირველად შეიმუშავეს და გამოიყენეს ეკონომიკური ცვლადების შეწონვის ფორმალური სქემა, ციკლურობისა და ბიზნეს ციკლებთან დამოკიდებულების მათი როგორც ეკონომიკური მნიშვნელოვნების, ასევე სტატისტიკური მნიშვნელოვნების მიხედვით. მათ მიერ შემუშავებული ეკონომიკური ცვლადების შერჩევა და მათი შეწონვა რა თქმა უნდა გარკვეულწილად სუბიექტური იყო და არ მოიცავდა ფორმალურ ეკონომეტრიკულ ანალიზს (Marcellino, 2005).

წინმსწრებ ინდიკატორებს შეიძლება მივაკუთვნოთ მაკრომაჩვენებლები, რომლებიც იცვლება იმავე მიმართულებით, რა მიმართულებითაც იცვლება მთლიანად ეკონომიკა, მაგრამ გარკვეული პერიოდით ადრე (ეს პერიოდი შესაძლოა მერყეობდეს 3-დან 9 თვემდე). ეს დეფინიცია გვიჩვენებს წინმსწრები ინდიკატორების რამოდენიმე მნიშვნელოვან ატრიბუტს. ყველაზე მნიშვნელოვანი რა თქმა უნდა მათი საპროგნოზოდ გამოყენების შესაძლებლობაა (Composite Leading Indicators...2006).

NBER-ის მეთოდოლოგიის თანახმად განსაზღვრულია 10 წინმსწრები ინდიკატორი აშშ-ისათვის. ინდიკატორები, რომლებიც განისაზღვრება OECD მეთოდოლოგიით განსხვავდება აშშ-ისთვის შერჩეული ინდიკატორებისაგან. ინდიკატორთა შერჩევა დამოკიდებულია ქვეყნის ეკონომიკურ მდგომარეობაზე, ეკონომიკის თავისებურებებზე, მის ადგილზე მსოფლიო ეკონომიკაში. მაგალითად, ბელგიისათვის განსაზღვრული ინდიკატორებია: ახალი სატრანსპორტო საშუალებების რეგისტრაცია (მანქანების), უმუშევრობის ტრენდი, ექსპორტი; ერთობლივი მოთხოვნა, პროდუქციის გამოშვების მოცულობა, მომხმარებელთა ნდობის ინდექსი. განსხვავებულია ინდიკატორთა ნაკრები პოლონეთისათვის, რომელთა შემადგენლობაში შედის ქვანახშირზე ფასები, ხოლო ნიდერლანდებისათვის განსაზღვრული 5 ინდიკატორიდან 4 ნდობის ინდიკატორია. ხშირ შემთხვევაში მაჩვენებლები ეყრდნობა კვლევებს (მაგალითად მომხმარებელთა ნდობის ინდექსი). ზოგიერთი ქვეყნისათვის განსაზღვრულ ინდიკატორთა ნაკრებში განიხილება არა მხოლოდ ეკონომიკური შინაარსის მაჩვენებლები, არამედ ფსიქოლოგიურიც, რომლებიც აღწერენ მომხმარებელთა ქცევას, მოლოდინებს და ა.შ.

წინმსწრებ ინდიკატორთა საფუძველზე გაიანგარიშება სხვადასხვა ტიპის ინდექსები. მაგალითად, დიფუზიური ინდექსი გაიანგარიშება როგორც ზემოთ აღნიშნული ინდიკატორები საშუალო შეწონილი სიდიდე:

$$LEI = \sum_{i=1}^{n} W_i \cdot L_i \ ,$$

სადაც $W_i$ – წონითი კოეფიციენტია, ხოლო $L_i$ –ერთ-ერთი ინდიკატორი.

მურისა და მიშკინის (1967) მიერ ფორმალიზებულ იქნა მაჩვენებელთა შეფასების ფართოდ გავრცელებული სისტემა, რომლის მიხედვითაც კრიტერიუმებს შესაძლოა მივაკუთვნოთ: (i) იცვლებიან დროში სისტემატურად (სისტემატური განსაზღვრა პიკებისა); (ii) აქვთ კარგი საპროგნოზო თვისებები არა მხოლოდ პიკების და ფსკერის განსაზღვრისას; (iii) ეკონომიკური მნიშვნელოვნება (აღიარებული ეკონომიკურ თეორიაშიც შესაძლო როგორც ბიზნეს-ციკლის მიზეზი ან უფრო მეტად მნიშვნელოვანი); (iv) მონაცემთა შეგროვების სტატისტიკური რეალურობა, რაც ითვალისწინებს მათ სიზუსტეს; (v) შესაძლებელია მათი გამოყენება მნიშვნელოვანი ცვლილების (შესწორების და ა.შ.) გარეშე; (vi) ახასიათებთ ყოველთვიური გლუვი ცვლილებები (Leading Economic Indicator, 2007).

ტრანზაქციები საცხოვრებელი უძრავი ქონების შეძენაზე – მაჩვენებელი ასევე გამოხატავს ეკონომიკური აქტივობის დონეს და ამავდროულად მომხმარებელთა დამოკიდებულებას მომავალთან დაკავშირებით. უძრავი ქონების შეძენის ზრდა ორგვარად მოქმედებს ეკონომიკურ აქტივობაზე. პირველი – იგი გვიჩვენებს ინვესტიციებს უძრავ ქონებაში, რაც, ცხადია, გავლენას ახდენს ეკონომიკურ ზრდაზე, მეორეც, იგი უბიძგებს შინამეურნეობებს გასწიონ დანახარჯები საცხოვრებელის გაუმჯობესებასა და მოდერნიზაციაზე. უძრავი ქონების ბაზარი (ახალი საცხოვრებელი სახლების მშენებლობა ან შეძენა) საუკეთესო ინდიკატორია ეკონომიკური აქტივობის შეფასებისათვის.

უძრავი ქონების ბაზარზე არსებული ტენდენციები მნიშვნელოვანი ინდიკატორია. ინვესტირება უძრავ ქონებაში წარმოადგენს ფინანსურ აქტივებში ინვესტირების ალტერნატივას. ტრანზაქციების დინამიკის ანალიზისას მნიშვნელოვანია ფასწარმოქმნა უძრავ საცხოვრებელ ქონებაზე. ვინაიდან საცხოვრებელ უძრავ ქონებაზე ფასების დინამიკა კორელირებადია ტრანზაქციების დინამიკასთან.

საცხოვრებელ უძრავ ქონებაზე გავლენას ახდენს ფუნდამენტური ფაქტორები როგორც მოთხოვნის, აგრეთვე მიწოდების მხრიდან. მოთხოვნის მხარის ფაქტორებია: შინამეურნეობების რეალური შემოსავლების, რეალური საპროცენტო განაკვეთები, შრომის ბაზრის ტრენდი (უმუშევრობის დონე, უმუშევრობის ზრდა), დემოგრაფიული ფაქტორები (შობადობის ზრდა, მიგრაციის ტრენდი, შინამეურნეობების მოცულობა), კრედიტების ხელმისაწვდომობა. რაც შეეხება მიწოდების მხრიდან მოქმედ ფაქტორებს მათ განეკუთვნება

მიწის ფასი და ხელმისაწვდომობა, სამშენებლო მასალების ფასების დონე და ხელფასების დონე სამშენებლო სექტორში.

გარდა ზემოთაღნიშნულისა საცხოვრებელ უძრავ ქონების ფასებზე გავლენას ახდენს ინსტიტუციური ფაქტორებიც. ინსტიტუციურ ფაქტორებს განეკუთვნება: რამდენადაა განვითარებული საცხოვრებელი უძრავ ქონების დაფინანსების ბაზარი; უძრავი ქონებაზე სესხების სახეები, მეორადი უძრავი ქონების ბაზარი, გადასახადების სისტემა. წონასწორობა უძრავი ქონების ბაზარზე აღიწერება შემდეგი განტოლებით:

$$P^H = f(\overset{+}{Y}, \overset{-}{r}, \overset{+}{WE}, \overset{+/-}{D}, \overset{+}{e}, \overline{X}, C(P^L, \overset{+}{W}, M))$$

სადაც,

$P^H$ – ფასებია უძრავ ქონებაზე; Y – შინამეურნეობების შემოსავლები; r – რეალური საპროცენტო განაკვეთები; WE – ფინანსური კეთილდღეობის მაჩვენებელია; D – დემოგრაფიული და შრომის ბაზრის ფაქტორი; e – ბინათმფლობელობით მიღებული შემოსავლები და X – მოთხოვნის მხრივ მოქმედი სხვა ფაქტორებია. მოდელი ითვალისწინებს აგრეთვე მიწოდების მხარის ფაქტორსებაც C – სამშენებლო მასალებზე ფასების დონე (რომელიც ნეგატიურ გავლენა ახდენს); $P^L$ მიწის ფასი, W – სამშენებლო სექტორში დასაქმებულთა ხელფასი და M – დანახარჯები.

უძრავი ქონებისა და სამშენებლო სექტორი მნიშვნელოვან როლს თამაშობენ საქართველოს ეკონომიკურ ზრდაში. საცხოვრებელი უძრავი ქონების რეგიტრაციების დინამიკა კი წარმოდგენას გვიქმნის ბაზრის განვითარების, მისი მდგომარეობის შესახებ მთლიანად ქვეყანაში. საქართველოში 2008 წლის კრიზისის შემდგომ მაკროეკონომიკური მდგომარეობის გაუმჯობესების ფონზე უძრავი ქონების ბაზარზე სტაბილური ზრდის ტენდენციები გამოიკვეთა. (ნახ. 1.)

გრაფიკულ გამოსახულებაზე კარგად ჩანს უძრავ ქონებაზე ტრანზაქციების მზარდი დინამიკა. არსებითია აგრეთვე ის ფაქტიც, რომ შესაბამის პერიოდში ზრდის ტენდენციით გამოირჩეოდა ფასების დონეც საცხოვრებელ უძრავ ქონებაზე, ისევე როგორც მშენებლობაზე გაცემული ნებართვების დინამიკა. საცხოვრებელ ბინათმშენებლობაზე გაცემული ნებართვების დინამიკასაც ზრდადი ტრენდი აქვს. საქართველოს სტატისტიკის დეპარტამენტის კვლევის მიხედვით ეკონომიკურ ზრდაში ყველაზე მაღალი წილი მშენებლობას აქვს და მისი საკმაო ნაწილი კი სწორედ საცხოვრებელ უძრავ ქონებაზე მოდის.

ზემოთაღნიშნულიდან გამომდინარე შესაძლებელია ვთქვათ, რომ სათანადო სტატისტიკური ინფორმაციის საფუძველზე მათი გამოყენება საქართველოს ეკონომიკური მდგომარეობის დიაგნოსტიკისა და პროგნოზირებისათვის უაღრესად მნიშვნელოვანი და ინფორმაციული იქნებოდა.

**ტრანზაქციების დინამიკა საქართველოში (2010-2018)**



## გამოყენებული ლიტერატურა:


1. Leading Economic Indicator. (2007). New approaches and forecasting record. Edited by KajahLahiri and Geoffrey H. Moore. Cambridge University Press;
2. Marcellino M. (2005). Leading Indicators. IEP-Bocconi University, IGIER and CEPR;
3. Sorensen P. B. &Whitta-Marcellino M. (2005 Jacobsen H. J. (2013), Introducing Advanced Macroeconomics: Growth and Business Cycles, 2th edition, Mc Graw-Hill;
4. Composite Leading Indicators for Major OECD Non-Member Economies and Recently New OECD Member Countries (2006). Short-term Economic Statistics Division Statistics Directorate OECD. Available at http://www.oecd.org/std/leading-indicators/36414874.pdf ;
5. Estrela A., Trubin Mary R. (2006). The Yield Curve as a Leading Indicator: Some Practical Issues. Federal Reserve Bank of New York. Current Issues in Economics and Finance. Vol.12, №5;
6. Estrella, Arturo. “Why Does the Yield Curve Predict Output and Inflation?”. Economic Journal, July 2005, 115 (505);
7. Totladze L. (2016). Diffusion Index for Georgia: Selection Leading Economic Indicators. International Reviewed Scientific-Analytical Journal “Economisti”, №2;
8. Totladze L. (2017). DIFFUSION INDEX BASED ON LEADING ECONOMIC INDICATORS AS FORECASTING INSTRUMENT (IN CASE GEORGIA). The Geneva International Conference on Advance Research (GICAR-2107);
9. Turley ByGerard, Peter J. Luke. (2012). Transition Economics: Two Decades On. Taylor and Francis Group. London.

# RESIDENTIAL TRANSACTIONS AS LEADING ECONOMIC INDICATOR

**LIA TOTLADZE**
Academic Doctor of Economics, Assistant Professor
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
Lia.totladze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.031

**KEY WORLDS:** LEADING ECONOMIC INDICATORS, ECONOMIC ACTIVITY, RESIDENTIAL TRANSACTION

**SUMMARY**

It is important to predict trends of economic development for any country. Researchers and practitioners use different ways for evaluation and forecasting economic activity. Identification of indicators, which change impact on the economy in general, is one of the widespread methods. The most appropriate tools to solve this problem are the leading indicators and indexes based on leading indicators. The selection of indicators depends on the specificity of the country's economy. Among the leading economic indicators is the dynamics of applications for the Building permissions for private houses, and can also be successfully use residential transactions. Depending on the above, the paper deals the aspects of calculation of leading economic indicators. This paper analyses some aspects of the effectiveness of indicator for predicting economic activity and describes the methodological issues forward leading indicators. Particular attention is paid to analysis of residential transactions dynamics as a leading indicator as in theoretical as in practical terms. The article highlights the peculiarities of its implementation in Georgia.

# პროფესიული განათლება და ადამიანური კაპიტალის განვითარების სირთულეები საქართველოში თანამედროვე გლობალიზაციის პირობებში*

**მურმან ცარციძე**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი,
ასოცირებული პროფესორი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი
საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი, საქართველო
murman.tsartsidze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.032

**საკვანძო სიტყვები:** შრომის ბაზარი, პროფესიული განათლება, ცოდნა, ადამიანური კაპიტალი, ეკონომიკური განვითარება

საქართველოში ყოველთვის დიდი ყურადღება ექცეოდა განათლების საკითხებს. მოწინავე ქართული საზოგადოება ოდითგან ზრუნავდა ერის განათლებისა და კულტურული დონის ამაღლებისათვის. ამის დასტურია უძველესი დროიდან საქართველოში სხვადასხვა პერიოდში დაარსებული საგანმანათლებლო ცენტრები (კოლხეთის აკადემია, გელათის და იყალთოს აკადემია, სამონასტრო სკოლები, საოჯახო სკოლები, საერო სკოლებისა და გიმნაზიების სისტემა), შემდეგ პერიოდში კი წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოება, უნივერსიტეტი, რომლებმაც უდიდესი როლი ითამაშეს ქვეყნის საზოგადოებრივი პოტენციალისა და სოციალურ-კულტურულ განვითარებაში. ქართველი მწერალი, პოეტი, საზოგადო მოღვაწე ილია ჭავჭავაძე, სწავლობდა რა ქვეყნის წინაშე არსებული სოციალურ, ეკონომიკურ და პოლიტიკურ ვითარებას ჯერ კიდევ XIX საუკუნის მეორე ნახევარში, აღნიშნავდა, რომ „განათლება, სწავლა, ცოდნა — აი ერთადერთი საშუალება, რომელსაც შეუძლიან წამალი დასდოს ჩვენს ცხოვრებას“ (ჭავჭავაძე, 2012, გვ. 128). უფრო მეტიც, ქვეყნის ჩამორჩენილობის, სიღარიბისა და განუვითარებლობის მთავარ მიზეზად იგი სწორედ ცოდნის უქონლობასა და დეფიციტს მიიჩნევს, რაც კიდევ უფრო აქტუალური ხდება დღეს გლობალიზაციის ეპოქაში. ამიტომ, საქართველოს დღევანდელი სოციალურ-ეკონომიკური განვითარების სამთავრობო სტრატეგია შრომის ბაზრის მოთხოვნებზე ორიენტირებული სამუშაო ძალის, ადამიანური კაპიტალის განვითარებას, ინკლუზიური ეკონომიკური ზრდის მთავარ ფაქტორად აღიარებს. „განათლება განვითარების ფუნდამენტური ფაქტორია და ადამიანურ კაპიტალში ინვესტირების გარეშე შეუძლებელია მდგრადი ეკონომიკური განვითარების მიღწევა. მხოლოდ ძლიერი და სოციალურად სამართლიანი საგანმანათლებლო სისტემის პირობებშია შესაძლებელი ქვეყანაში არსებული სოციალური, კულტურული და ეკონომიკური გამოწვევების გადაჭრა“ (სამთავრობო დადგენილება N400, 2014, გვ. 40). საკითხის აქტუალობას განსაზღვრავს ისიც, რომ ბოლო წლების გლობალური კონკურენტუნარიანობის ანგარიშის მიხედვით, საქართველო მნიშვნელოვნად ჩამორჩება განვითარებულ ქვეყნებს, როგორც „საგანმანათლებლო სისტემის ხარისხის“ მიხედვით, ისე „კვლევითი და ტრენინგის მომსახურების ხელმისაწვდომობის“ მიხედვით (Tsartsidze, Kvirkvelia, 2017, გვ. 42). სწორედ ამიტომაა, რომ მიმდინარე პერიოდში საქართველოში განათლების პრობლემები არა მარტო კონკრეტული დარგის სპეციალისტებისა და შესაბამისი სამთავრობო ორგანოების, არამედ ეკლესიის მსჯელობის საგანიც გახდა: „ღრმა ცოდნა გვაკლია“; „უნდა ვიფიქროთ სიღრმისეული ცოდნის შეძენაზე“; „არ არის საკმარისი, გვქონდეს ზერელე, ზედაპირული ცოდნა“, „ცოდნისა და ღრმა აზროვნების გარეშე საქართველო ვერ იარსებებს“; „ვფიქრობ, დიდი ყურადღება უნდა მივაქციოთ ანალიტიკურ აზროვნებას“ (ილია II, 2014, გვ. 3) და სხვა. აღნიშნულიდან გამომდინარე, ნათელია, რომ ქვეყნის ეკონომიკური და შრომითი პოტენციალის განვითარების მიზნით აუცილებელია შრომის ბაზრის მოთხოვნების შესაბამისი, მოქნილი პროფესიული საგანმანათლებლო ქსელის ჩამოყალიბება, რომელიც უზრუნველყოფს: კონკურენტუნარიანი კადრების მომზადებას ადგილობრივი და საერთაშორისო შრომის ბაზრისათვის, თითოეული ადამიანის პროფესიულ და პიროვნულ განვითარებას, მათ მომზადებას ეფექტიანი დასაქმებისათვის, კარიერის მდგრად განვითარებასა და თვითრეალიზაციის პერსპექტივას. შესაბამისად, მის უმთავრეს პრიორიტეტად რჩება „პროფესიული განათლების სისტემის მარეგულირებელი გარემოს გაუმჯობესება, პროფესიული საგანმანათლებლო დაწესებულებების შესაძლებლობის გაძლიერება შრომის ბაზრის და თანამედროვე ეკონომიკის მოთხოვნების შესაბამისად“ (ბრძანება N300, 2013, გვ. 4). აღნიშნული სტრატეგიული ამოცანების წარმატებით გადაწყვეტა შეუძლებელი იქნება პროფესიული განათლების სისტემაში არსებული მდგომარეობის სისტემატური ანალიზისა და ამ სფეროში არსებული პრობლემების გა-

* კვლევის შედეგები მოსმენილი იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

**ცხრილი-1**
**პროფესიული განათლების ზოგადი მაჩვენებლები საქართველოში 2013-2017 წლებში***

| მაჩვენებლები | | 2013 | 2014 | 2015 | 2016 | 2017 |
|---|---|---|---|---|---|---|
| საგანმანათლებლო დაწესებულებები | **სულ** | **104** | **140** | **140** | **120** | **125** |
| | საჯარო | 29 | 35 | 35 | 38 | 42 |
| | კერძო | 75 | 105 | 105 | 82 | 83 |
| | **მათ შორის** | | | | | |
| | ზოგადსაგანმანათლებლო დაწესებულება | 7 | 7 | 11 | 11 | 11 |
| | პროფესიული კოლეჯი | 50 | 67 | 51 | 35 | 34 |
| | საზოგადოებრივი კოლეჯი | 24 | 47 | 50 | 48 | 49 |
| | უმაღლესი საგანმანათლებლო დაწესებულება | 23 | 19 | 28 | 26 | 31 |
| ჩარიცხულ სტუდენტთა რაოდენობა | | 21045 | 16182 | 16773 | 15639 | 15632 |
| კურსდამთავრებულთა რაოდენობა | | 10790 | 10810 | 11728 | 9943 | 9774 |
| მასწავლებელთა რაოდენობა | | 2126 | 2808 | 3793 | 3642 | 4084 |

მოვლენის გარეშე. ამ მხრივ განსაკუთრებით საინტერესოა ბოლო წლებში განხორციელებული რეფორმები, რომლებიც არსერთგვაროვნად აისახა სისტემის განვითარების დონეზე, ხარისხსა და ფუნქციონირების ეფექტიანობაზე.

2005-2006 წლებში საქართველოში საშუალო პროფესიული საგანმანათლებლო დაწესებულებათა რიცხვი სულ 153 ერთეული იყო (მათ შორის 86 სახელმწიფო, ხოლო 67 კერძო). 2014-2015 წლებში მათი რაოდენობა 140-მდე, ხოლო 2017 წელს 125 ერთეულამდე შემცირდა (მათ შორის 42 საჯარო, ხოლო 83 კერძო). 2005-2006 სასწავლო წლებში სახელმწიფო და კერძო საშუალო პროფესიულ სასწავლებლებში 28 395 მოსწავლე ირიცხებოდა, 2016-2017 საწავლო წელს მათი რიცხოვნობა 15 632-მდე შემცირდა (იხ. ცხრილი-1).

როგორც ვხედავთ, პროფესიულ საგანმანათლებლო დაწესებულებებში აღნიშნულ პერიოდში სტუდენტთა საერთო რიცხოვნობაც მნიშვნელოვანი შემცირების ტენდენციით ხასიათდება. რაც შეეხება უმაღლეს საგანმანათლებლო დაწესებულებებს, რომლებიც ახორციელებენ სტუდენტების მიღებას პროფესიულ საგანმანათლებლო პროგრამებზე, ბოლო 20 წლის განმავლობაში მათი რიცხვიც მნიშვნელოვნად შემცირდა და 2017 წლის მდგომარეობით 31 ერთეული შეადგინა (16 საჯარო და 15 კერძო). ზოგადსაგანმანათლებლო დაწესებულებებში 2017 წელს პროფესიულ მომზადებას 10 კერძო და მხოლოდ 1 საჯარო სასწავლებელი ახორციელებდა. რაც შეეხება პროფესიულ და საზოგადოებრივ კოლეჯებს, მათი რაოდენობაც შემცირებულია. 2017 წლის ბოლოს საქართველოში აღირიცხება 34 ერთეული პროფესიული და 49 ერთეული საზოგადოებრივი კოლეჯი. მიუხედავად იმისა, რომ ბოლო წლებში ქვეყანაში პროფესიული განათლების სისტემის განვითარების თვალსაზრისით მნიშვნელოვანი პოზიტიური ძვრები განხორციელდა, ჩვენს მიერ ჩატარებული ანალიზის შედეგებიდან იკვეთება, დღემდე სისტემაში არსებული ძალზე სერიოზული პრობლემები და გამოწვევები:

• დაბალია პროფესიული განათლების სისტემის სტატუსი და პრესტიჟი, რომელიც ზოგად და უმაღლეს განათლებასთან შედარებით მეორეხარისხოვ-ნად განიხილება. იგი ნაკლებად მიმზიდველია ქვეყნის მოსახლეობისათვის და განიხილებოდა, როგორც განათლების ერთიანი სისტემის განცალკევებული ნაწილი. მიმდინარე საგანმანათლებლო რეფორმა, მათ შორის პროფესიული განათლების სისტემის რადიკალური გარდაქმნა კი სრულებით წარმოუდგენელია საშუალო, პროფესიული, უმაღლესი განათლებისა და მეცნიერების სისტემის ერთობლივად განვითარების გარეშე;

• დაბალია პროფესიული სასწავლებლების კურსდამთავრებულთა დასაქმების პერსპექტივები, რაც ძირითადად განპირობებულია იმით, რომ დღემდე ქვეყანაში კიდევ უფრო სერიოზულ პრობლემას და სირთულეს წარმოადგენს მათი კვალიფიკაციების აღიარება ადგილობრივ და საერთაშორისო დონეზე;

• პროფესიული განათლების კურსდამთავრებულებს დასაქმებისა და კარიერის შემდგომი განვითარების განსხვავებული პერსპექტივები აქვთ, რაზეც გავლენას ახდენს შემდეგი ფაქტორები: პროფესიული საგანმანათლებლო პროგრამების ხარისხი; ადგილობრივ, ეროვნულ თუ საერთაშორისო შრომის ბაზრის მოთხოვნებთან მისი შეუსაბამობა და მინიჭებული კვალიფიკაციების ნაკლები მნიშვნელობა როგორც დასაქმების, ასევე განათლების შემდგომ საფეხურზე სწავლის გაგრძელების თვალსაზრისით;

• სამოქალაქო სექტორის დაბალი ინტერესი და ინფორ-

* საქართველოს განათლებისა და მეცნიერების სამინისტრო http://mes.gov.ge. საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახური. www.geostat.ge.

მირებულობის დაბალი დონე პროფესიული განათლების სისტემაში მიმდინარე ცვლილებებსა და რეფორმებთან დაკავშირებით, რასაც ბოლო პერიოდში ჩატარებული ცალკეული კვლევებიც[1] ადასტურებს;

• სოციალურ პარტნიორებთან ერთად სამოქალაქო საზოგადოების ნაკლები ჩართულობა პროფესიული განათლების მთელს პროცესში – დაგეგმვიდან შეფასებამდე;

• პროფესიული საგანმანათლებლო დაწესებულებების განვითარების დაბალი დონე, შრომის ბაზრის მოთხოვნებზე მათი არაორიენტირებულობა;

• პროფესიული განათლების რეფორმირმის წარმატებით განხორციელებას ხელს უშლის თანამედროვე პროგრამების, სასწავლო მასალების, სახელმძღვანე-ლოების, შესაბამისი სასწავლო ინფრასტრუქტურის, სახელოსნოების, სასწავლო ბაზების არარსებობა და სწავლების ახალი მეთოდების, მეთოდოლოგიის გამოყენება, მათი თანამედროვე სტანდარტეტან შეუსაბამობა;

• თეორიული სწავლა შესაბამისი პრაქტიკის გარეშე მიმდინარეობს. სათანადო ყურადღება არ ექცევა და ძალზე ნელი ტემპით მიმდინარეობს სამუშაოზე დაფუძნებული პროფესიული სწავლების მეთოდების განვითარება, რომლის დანერგვაც 2016 წლიდან დაიწყო საქართველოში (ბურკი, 2016, გვ-3.) ეკონომიკური საქმიანობის ცალკეულ დარგებში;

• დაფინანსების დაბალი დონე, ფინანსური რესურსების დეფიციტი, მისი რაციონალურად და მიზნობრივად გამოყენების პრობლემები. განათლების, მეცნიერებისა და პროფესიული მომზადებისათვის სულ სახელმწიფო ბიუჯეტიდან 2016 წლის განმავლობაში გამოყოფილმა სახსრებმა ამ უკანასკნელის 9,7% შეადგინა (მათ შორის პროფესიულ განათლებაზე 3,04%)**, საშუალო ევროპული მაჩვენებელი კი 11.0-12.0%-ია** (ფინანსთა სამინისტრო, 2016, www.moh.gov.ge);

• საქართველოში პრაქტიკულად არ არსებობს პროფესიული განათლების პედაგოგიური კადრების (მასწავლებლის) მომზადებისა და გადამზადების, შემდგომი პროფესიული განვითარების სისტემა, რაც ხელს უშლის პროფესიული განათლების მასწავლებელთა უწყვეტ პროფესიულ მომზადებას. დაბალია მათი დასაქმების ეფექტიანობა და პერსპექტივები;

• პროფესიული განათლების სისტემაში არსებული მდგომარეობა ვერ უზრუნველყოფს პროფესიული განათლების მასწავლებლის პროფესიის პრესტიჟის ამაღლებას, სათანადო დონეზე ვერ ხდება ახალი კადრების მოზიდვის ხელშეწყობა;

• არადამაკმაყოფილებელია საქართველოს შრომის ბაზრის საინფორმაციო ინფრასტრუქტურა. პრაქტიკულად არ არსებობს შრომის ბაზრის კვლევის, ანალიზისა და პროგნოზირების მექანიზმი, რაც აუცილებელია მისი მოთხოვნების შესაბამისი პროფესიული კადრების მომზადების მიზნით პროფესიული განათლების სისტემის სწორი ორიენტირებისათვის;

• სერიოზული პრობლემებია პროფესიული განათლების სისტემის მენეჯმენტის სფეროში, დაბალია მისი ეფექტიანობა და ხარისხი;

• პროფესიული განათლების სისტემის მატერიალურ-ტექნიკური ბაზის განუვითარებლობა, სასწავლო და სამეურნეო ინვენტარის, აღჭურვილობის დაბალი დონე და ხარისხი;

• ზრდასრულთა განათლების, მომზადებისა და გადამზადების მწყობრი სისტემის არარსებობა და სხვა.

განათლების სისტემაში და მათ შორის პროფესიული განათლების სფეროში არსებული მდგომარეობა პირდაპირ აისახება ადამიანური პოტენციალის განვითარების დონესა და ხარისხზე, რაც შრომის ბაზრის სხვა უამრავ პრობლემებთან ერთად საფუძვლიან და სიღრმისეულ კვლევას საჭიროებს. საქართველოში სწორედ ადამიანური კაპიტალის განვითარების დაბალი დონე, განათლების ხარისხი და კვალიფიციური კადრების დეფიციტია ინვესტიციების ზრდისა და მოსახლეობის ეფექტიანი დასაქმების ძირითადი ხელისშემშლელი ფაქტორი. ამის დასტურია ის, რომ მიმდინარე ეტაპზე შესაბამისი სამთავრობო ორგანოების მიერ ქვეყნის ეკონომიკური განვითარების თვალსაზრისით სამი მნიშვნელოვანი პრობლემა განიხილება:

1. კერძო სექტორის დაბალი კონკურენტუნარიანობა;
2. ადამიანური კაპიტალის არასაკმარისად განვითარება;
3. ფინანსური რესურსების შეზღუდულობა (მთავრობის დადგენილება N400, 2014, გვ-35).

ადამიანური კაპიტალის განვითარების დონისა და საერთოდ ამ სფეროში არსებული მდგომარეობის შეფასების მიზნით მნიშვნელოვანია საერთაშორისო პრაქტიკაში მიღებული — ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსის (Human Development Index trends/HDI/-UNDP.HDI: http://hdr.undp.org/en) გაანალიზება. ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსი – კომბინირებული მაჩვენებელია, რომელიც ახასიათებს ადიამიანის განვითარებას მსოფლიოს ცალკეული ქვეყნებისა და რეგიონების მიხედვით, გაერთიანებული ერების ორგანიზაციის (გაეროს) პროგრამების (UNPD) შესაბამისად და გამოიყენება ისეთი კატეგორიების სინონიმებად როგორიცაა „ცხოვრების ხარისხი", ან „ცხოვრების დონე"**.**

აპგი — ნებისმიერი ქვეყნის სოციალურ-ეკონომიკური განვითარებისა და ცხოვრების დონის მახასიათებელი ერთ-ერთი მნიშვნელოვანი კომბინირებული მაჩვენებელია და მისი

[1] პროფესიული განათლების მიმართ მოსახლეობის დამოკიდებულებების კვლევა, მომზადებულია „ეისითის" მიერ: „გაეროს განვითარების პროგრამისთვის" (UNDP), დეკემბერი, 2015 თბილისი, საქართველო; დამსაქმებელთა დამოკიდებულების კვლევა პროფესიული განათლების მიმართ. მომზადებულია ACT-ის მიერ „გაეროს განვითარების პროგრამისთვის" UNDP-თვის. დეკემბერი, 2015 თბილისი, საქართველო; პროფესიული სასწავლებლებით სტუდენტების კმაყოფილების კვლევა. რაოდენობრივი კვლევის ანგარიში. დეკემბერი, 2014 თბილისი, საქართველო და სხვა.

**ცხრილი-2**

**ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსი (აპგი), მისი შემადგენელი კომპონენტები საქართველოში 2000–2017 წლებში და რეიტინგი***

| | სიცოცხლის მოსალოდნელი ხანგძლივობა (წელი) | სწავლების საშუალო ხანგძლივობა (წელი) | სწავლების მოსალოდნელი ხანგძლივობა (წელი) | მთლიანი ეროვნული შემოსავალი მოსახლეობის ერთ სულზე მყიდველობითი უნარიანობის პარიტეტის მიხედვით (აშშ დოლარი) | ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსის მნიშვნელობა |
|---|---|---|---|---|---|
| 2000 | 71,8 | 11,7 | 11,7 | 3407 | **0,673** |
| 2005 | 73,2 | 12,6 | 12,1 | 5027 | **0,714** |
| 2010 | 74,2 | 13,3 | 12,2 | 6530 | **0,742** |
| 2011 | 74,4 | 13,4 | 12,1 | 7101 | **0,749** |
| 2012 | 74,6 | 13,5 | 12,2 | 7810 | **0,755** |
| 2013 | 74,7 | 13,5 | 12,2 | 8098 | **0,759** |
| 2014 | 74,9 | 13,9 | 12,2 | 8670 | **0,768** |
| 2015 | 75,0 | 13,9 | 12,2 | 8856 | **0,769** |
| 2016 | 72,7 | 13,9 | 12,2 | 9410 | **0,777** |
| 2017 | 73.5 | 13,9 | 12,2 | 9435 | **0.782** |

სიდიდე 2010 წლიდან, მსოფლიო პრაქტიკაში დანერგილი ახალი მეთოდოლოგიის შესაბამისად იანგარიშება სამი ძირითადი მაჩვენებლის (ინდექსის) გამოყენებით. ეს მაჩვენებლებია:

1. სიცოცხლის მოსალოდნელი ხანგრძლივობის ინდექსის – LEI, გაიანგარიშება სიცოცხლის მოსალოდნელი საშუალო ხანგძლივობისა და სიცოცხლის ხანგძლივობის მინიმალური ზღვარის გათვალისწინებით;

2. განათლების ინდექსისა – EI (თავის მხრივ მოიცავს:

2.1. სწავლის საშუალო ხანგრძლივობის ინდექსსა და

2.2. სწავლის მოსალოდნელი ხანგრძლივობის ინდექსს);

3. შემოსავლების ინდექსი მოსახლეობის ერთ სულზე გაანგარიშებით–II, ასახავს მთლიანი ეროვნული შემოსავლის ფაქტობრივ მოცულობას მოსახლეობის ერთ სულზე გაანგარიშებით, მყიდველობითი უნარიანობის პარიტეტის მიხედვით.

ამ ინდექსების შეჯერებით დგინდება საშუალო მაჩვენებელი (საშუალო გეომეტრიულის გამოყენებით $HDI=(LEI*EI*II)^{1/3}$), რომელიც გამოხატავს აპგი-ს მიხედვით მოცემული ქვეყნის რეიტინგს მსოფლიოში. ასე მაგალითად, 2011 წლიდან საქართველო აღნიშნული ინდექსის დონის მიხედვით (0.749) განვითარების მაღალი დონის ქვეყნებს მიეკუთვნებოდა და მსოფლიოს გაეროს წევრი 187 ქვეყნიდან 75-ე ადგილზე იმყოფებოდა (იხ. ცხრილი-2). ჩვენი გაანგარიშებით, რომელიც განხორციელდა მოქმედი ახალი მეთოდოლოგიის გამოყენებით და ეფუძნება 2016-2017 წლის მონაცემებს (იხ. ცხრილი-3), ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსის მნიშვნელობა საქართველოში 0,782-ს შეადგენს, ანუ 2010 წლის დონესთან შედარებით (0.742) იგი გაზრდილია 5.4%-ით, ხოლო წინა წელთან შედარებით 0.64%-ით. აღნიშნული ტენდენციის მიუხედავად, შეიძლება ითქვას, რომ ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსის (HDI) მნიშვნელობა საქართველოში საკმაოდ დაბალია განვითარებულ ქვეყნებთან შედარებით და იგი მნიშვნელოვნად ჩამორჩება ზოგიერთი პოსტსაბჭოთა ქვეყნის მაჩვენებლებსაც კი. მაგალითად, რუსეთის ფედერაციაში HDI-0,804-ს მნიშვნელობით, 49-ე ადგილს იკავებს; ბელორუსი HDI-0,796, 52-ე ადგილი; ყაზახეთი HDI-0,794, 56-ე ადგილი (UDP. HDR. http://hdr.undp.org/en/2016-2017report/download). ინდექსის დაბალი მნიშვნელობა ძირითადად განპირობებულია განათლების მდგომარეობის მახასიათებელი მაჩვენებელებით. საქართველოში 2017 წელს აპგი-ის უმნიშვნელო ზრდა წინა წელთან შედარებით მოხდა მხოლოდ სიცოცხლის მოსალოდნელი ხანგრძლივობის ინდექსის-LEI და არა სხვა, მაგალითად განათლების ინდექსის ხარჯზე, რომლებიც პრაქტიკულად უცვლელი 0.845-ის დონეზე დარჩა.

ჩვენს მიერ ჩატარებული ანალიზი საშუალებას გვაძლევს, დავასკვნათ, რომ საქართველოში ადამიანური კაპიტალის განვითარების თვალსაზრისით ქვეყანაში არსებობს რიგი

* United Nations Development Programme. Human Development Reports. International Human Development Indicators. Gorgia. http://hdr.undp.org/en/countries; Human Development Report 2016. http://hdr.undp.org/sites/all/themes/hdr-theme/country-notes/GEO.pdf.Top of Form

**ცხრილი-3**
**ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსი საქართველოში 2017 წლის მონაცემების მიხედვით***

| **მაჩვენებლები** | **მაქსიმალური მნიშვნელობა** | **მინიმალური მნიშვნელობა** | **საშუალო მნიშვნელობა** |
|---|---|---|---|
| 1. სიცოცხლის მოსალოდნელი ხანგძლივობა (წელი) | 85 | 20 | 73.5 |
| 2.1. სწავლების საშუალო ხანგძლივობა (წელი) | 13.3 | 0 | 12.2 |
| 2.2. სწავლების მოსალოდნელი ხანგძლივობა წელი) | 18 | 0 | 13.9 |
| 3. მთლიანი ეროვნული შემოსავალი მოსახლეობის ერთ სულზე მყიდველობითი უნარიანობის პარიტეტის მიხედვით (აშშ დოლარი) | 75000 | 100 | |
| **HDI=(LEI*EI*II)$^{1/3}$=<u>*0.782*</u>** | $LEI=(LE-LE_{მინ})/(LE_{მაქს}-LE_{მინ})$ | | ***0.823*** |
| | $EI=(MYSI+EYSI)/2$<br>$MYSI=(MYS-MYS_{მინ})/(MYS_{მაქს}-MYS_{მინ})$<br>$EYSI=(EYSI-EYSI_{მინ})/(EYSI_{მაქს}-EYSI_{მინ})$ | | ***0.845*** |
| | II =(ln(GNIpc)-ln(100))/(lnGNI(75000)-ln(100) | | ***0.687*** |

თავისებურებები, სერიოზული პრობლემები და გამოწვევები. მათი გათვალისწინების გარეშე შეუძლებელი იქნება პროფესიული განათლების განვითარება და მისი პრესტიჟის მნიშვნელოვნად გაზრდა. კერძოდ:

- თანამედროვე გლობალიზაციის პირობებში ადამიანური კაპიტალი წარმოადგენს მსოფლიო ბაზარზე სახელმწიფოსა და ქვეყნის ეკონომიკის კონკურენტუნარიანობის შენარჩუნების უმთავრეს ფაქტორს, პირობას;
- მიუხედავათ იმისა, რომ ბოლო 15-20 წლის განმავლობაში ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსი საქართველოში უმნიშვნელო ზრდის ტენდენციით ხასიათდება (სულ აღნიშნულ პერიოდში მისი ზრდის ტემპი 5.0%-ს არ აღემატება) მისი სიდიდე საკმაოდ დაბალია განვითარებულ ქვეყნებთან შედარებით და მნიშვნელოვნად ჩამორჩება ზოგიერთი პოსტსაბჭოთა ქვეყნის მაჩვენებლებსაც კი;
- ადამიანური პოტენციალის განვითარების ინდექსის (HDI) დაბალი მნიშვნე-ლობა და რეიტინგი მსოფლიოს განვითარებულ ქვეყნებთან შედარებით (75-ე ადგილი 187 ქვეყანას შორის) ძირითადად განპირობებულია საქართველოს განათლების სისტემაში (ზოგადი, პროფესიული, უმაღლესი) არსებული მდგომარეობით. კერძოდ: დღემდე არ ხდებოდა ზოგადი განათლების სისტემის განვითარება თანამედროვე, ცოდნაზე დაფუძნებული პრინციპების შესაბამისად, რაც აუცილებელია იმ ადამიანური რესურსების მაღალი კვალიფიკაციის უზრუნველყოფისათვის, რომლებიც პირველად გადიან შრომის ბაზარზე. რაც შეეხება პროფესიულ განათლებას მისი ხელმისაწვდომობა და განვითარების ხარისხი მიმდინარე ეტაპზე ვერ უზრუნველყოფს შრომის ბაზრის მოთხოვნაზე ორიენტირებული სამუშაო ძალის მომზადებას და შესაბამისად აქ არსებული დისბალანსის აღმოფხვრას, რაც საბოლოო ჯამში ადამიანური კაპიტალის განვითარებისა და ეკონომიკური ზრდის, განვითარების მნიშვნელოვანი ფაქტორია. უმაღლესი განათლების სისტემაში არსებული პრობლემებიდან კი მნიშვნელოვანია მისი ხელმისა-წვდომობის დაბალი დონე და დაფინანსების არაეფექტიანი სისტემის არსებობა;
- ადამიანური კაპიტალის განვითარებაზე ორიენტირებული დარგების (განათლება, მეცნიერება, ჯანდაცვა, კულტურა) ინვესტირების დაბალი დონე. ქვეყანაში ბოლო ათი წლის განმავლობაში განათლებაზე საშუალოდ მთლიანი შიგა პროდუქტის ღირებულების 2,9%-3,0% იხარჯებოდა (საშუალო ევროპული მაჩვენებელი 5.0%-6.0%-ია) და აღნიშნული მაჩვენებლის მიხედვით საქართველოს რეიტინგი მსოფლიოს 153 ქვეყანას შორის 119-ე ადგილი იყო;
- ხარისხიანი სერვისის, განათლების, ჯანდაცვის, სოციალური დაცვის სათანადო სისტემების არარსებობა. შესაბამისად, „ადამიანური კაპიტალის განვითარებისთვის აუცილებელია თანაბარი შესაძლებლობების შექმნა ხარისხიანი სერვისის უზრუნველყოფით, სოციალური სამართლიანობით და სოციალური დაცვის სისტემების გაძლიერებით, რაც უზრუნველყოფს ხარისხიანი განათლებისა და ჯანდაცვის

* ცხრილი შედგენილია საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახურის მონაცემების საფუძველზე. www.geostat.ge.

სისტემებზე ხელმისაწვდომობას (მთავრობის დადგენილება N400, 2014, გვ. 35)";

• ჯანდაცვის სისტემის განვითარების დონე და სამედიცინო მომსახურების ხარისხი, მასზე მოსახლეობის ხელმისაწვდომობის გაზრდა;

• აკადემიური და პროფესიული საგანმანათლებლო პროგრამები ნაკლებად შეესაბამება შრომის ბაზრის თანამედროვე მოთხოვნებს;

• ძალზე დაბალია ადამიანურ კაპიტალსა და მეცნიერების განვითარებაზე მიმართული ინვესტიციების ეფექტიანობა (4–5 ჯერ ნაკლები ვიდრე აშშ–სა და ევროკავშირის ქვეყნებში). ხშირად ამ მიზნით გამოყოფილი სახსრები არ გამოიყენება კადრების მომზადების სისტემისა და სამეწარმეო საქმიანობის განვითარებაზე. დაბალი ტემპით მიმდინარეობს სამუშაოზე დაფუძნებული სწავლების თანამედროვე მეთოდის დანერგვა;

• საქართველოში ადამიანური კაპიტალის განვითარების თვალსაზრისით ძალზე მნიშვნელოვანია განათლების ერთიანი სისტემისა და მათ შორის პროფესიული განათლების რეფორმის წარმატებით რეალიზაცია. თუ ქვეყანაში სათანადო ყურადღება არ დაეთმობა ადამიანური კაპიტალის განვითარებას, განათლებას, ჯანდაცვას, მისი ცხოვრების ხარისხის ამაღლებას, შეუძლებელი იქნება ინოვაციურ ეკონომიკასა და ცოდნაზე დაფუძნებულ ეკონომიკაზე გადასვლა.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. ილია II (2014). სრულიად საქართველოს კათალიკოს–პატრიარქი, საკვირაო ქადაგება. ჟურნალი "საპატრიარქოს უწყებანი" N37, 737, 30 ოქტომბერი, 5 ნოემბერი.
2. ჭავჭავაძე, ი. (2012). „ჩვენი ხალხი და განათლება", ტომი–4, პუბლიცისტური წერილები, თბილისი.
3. მ. ცარციძე,მ., ლაცაბიძე, ნ. (2017). უმუშევრობა და დასაქმების აქტიური პოლიტიკა შრომის ბაზრის ფორმირების მიმდინარე ეტაპზე საქართველოში. II საერთაშორისო სამეცნიერო კონფერენცია ,,გლობალიზაციის გამოწვევები ეკონომიკასა და ბიზნესში", 2017 წლის 3–4 ნოემბერი, თსუ–ის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტი. შრომების კრებული. თბილისი.
4. ცარციძე, მ., ლაცაბიძე, ნ. (2017). შრომის ბაზარი და პროფესიული განათლების სისტემა საქართველოში. ჟურნალი „მიგრაცია", N8, თსუ გამომცემლობა, თბილისი.
5. ოლივიე ბურკი (2016). სამუშაოზე დაფუძნებული სწავლება. კონფერენცია. საქართველოს განათლებისა და მეცნიერების სამინისტრო. 28 სექტემბერი. http://mes.gov.ge/content.php;
6. Tukhashvili, M. (2012). Georgian Labour Market in the condition of Political and Economic Crisis. In the book:Youth Employment: Challenges and Opportunites. Timisoara. Eurostampa.
7. Murman Tsartsidze, M., Kvirkvelia, E. (2017). Labor market Oriented Professional Education System – the Significant Factor for Human Capital Development and the Inclusive Economic Growth in Georgia. Journal of International Economic Research, ISSN 2500-9656. Volume 3. p.21-28. http://irissymposium. wixsite.com/economics/proceedings.
8. Tsartsidze, M. (2016). Poverty and the Economic Development Factors in Georgia. «European Journal of Humanities and Social Sciences», Scientific journal, №1, vienna.
9. Tsartsidze, M. (2013). Labour Market Regulation and Employment Policies in Georgia. European Applied Scinces N2/2, 2013. stuttgard, Germany.
10. United Nations Development Programme. Human Development Reports. http://hdr.undp.org/en/2016-2017report/download.
11. United Nations Development Programme. Human Development Reports. International Human Development Indicators. Gorgia. http://hdr.undp.org/en/countries;
12. Human Development Report 2016.http://hdr.undp.org/sites/all/themes/hdr-theme/country-notes/GEO.pdf.
13. საქართველოს მთავრობის დადგენილება N400 „საქართველოს სოციალურ–ეკონომიკური განვითარების სტრატეგიის „საქართველო 2020" დამტკიცებისა და მასთან დაკავშირებული ზოგიერთი ღონისძიების თაობაზე", 2014 წლის 17 ივნისი, ქ. თბილისი.
14. საქართველოს პრემიერ მინისტრის ბრძანება N300 "პროფესიული განათლების რეფორმის სტრატეგიის დამტკიცების თაობაზე (2013-2020 წლები)", 26 დეკემბერი 2013 წელი.
15. საქართველოს ჯანმრთელობის დაცვის 2011–2015 წწ. სახელმწიფო სტრატეგია. https://www.google.com/. გვ. 15.
16. კანონი „პროფესიული განათლების შესახებ" N4528, 28 მარტი 2007 წელი;
17. საქართველოს მთავრობის დადგენილება №167 „შრომის ბაზრის აქტიური პოლიტიკის სტრატეგიისა და მისი განხორციელების 2016–2018 წლების სამოქმედო გეგმის დამტკიცების შესახებ" 2016 წლის 4 აპრილი ქ. თბილისი.
18. საქართველოს განათლებისა და მეცნიერების სამინისტრო http://mes.gov.ge.
19. საქართველოს ფინანსთა სამინისტრო. საქართველოს ნაერთი და სახელმწიფო ბიუჯეტების 2002–2016 წლების ხარჯების შესრულების მაჩვენებლები. http://mof.ge/.
20. საქართველოს შრომის, ჯანმრთელობისა და სოციალური დაცვის სამინისტრო. www.moh.gov.ge;
21. განათლების ხარისხის განვითარების ეროვნული ცენტრი, www.eqe.ge.
22. საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახური. www.geostat.ge.

# PROFESSIONAL EDUCATION AND HUMAN CAPITAL DEVELOPMENT DIFFICULTIES IN GEORGIA UNDER THE MODERN GLOBALIZATION TERMS

**MURMAN TSARTSIDZE**
Doctor of Economic Sciences, Associate professor,
Ivane Javakhishvili Tbilisi State University,
Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia, Georgia
murman.tsartsidze@tsu.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.032

*"Education, Study, knowledge – the only remedy in our lives"*

***Ilia Chavchavadze***

*"It is necessary for us to think about acquiring the deep knowledge,
and that without knowledge and deep thinking Georgia will not survive"*

***Ilia the II***

**KEYWORDS:** LABOR MARKET, PROFESSIONAL EDUCATION, KNOWLEDGE, HUMAN CAPITAL, ECONOMIC DEVELOPMENT

**SUMMARY**

Unfortunately, in the epoch of modern globalization, the main priority of the country is still the unemployment and the poverty overcoming. In such situation it is clear, that the economic development and the significant improvement of the population's living standards cannot be achieved without human resources development, effective use of the labor potential, formation of civilized labor market and organization of the professional educational system according to the modern standards. The latter should favor the development of the main state strategy task – labor force oriented to the labor market demands and accordingly, the human capital development, significant increase of the competitiveness in the local and international markets.

Proceeding from the actuality of the issue, in the work the role of education, especially the professional education, as the social-cultural phenomena is considered. The main problems and challenges of the field are studied. We have documented that in the terms of modern globalization the level, quality of functioning of the professional educational system and its correct orientation towards the labor market demands to determine the human capital development in the country, labor market potential their quality perfection and their use prospective.

# განათლების სისტემისა და შრომის ბაზრის დეგრადირების საფრთხე ინფორმაციული ასიმეტრიის დროს*

**ქუჯი ბიჭია**
დოქტორანტი
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის და
ევროპის უნივერსიტეტის მოწვეული ლექტორი, ISET-ის პროფესორის ასისტენტი, საქართველო
q.bichia@iset.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.033

**საკვანძო სიტყვები:** უმაღლესი განათლება, შრომის ბაზარი, უმუშევრობა, თამაშთა თეორია

## შესავალი

შრომის ბაზარი და განათლების სექტორი ძალიან მჭიდროდ არის ერთმანეთთან დაკავშირებული, რის გამოც საჭიროა მათი ერთობლიობაში განხილვა. რაც უფრო ხარისხიანი განათლების მიღებაა შესაძლებელი ქვეყანაში, მით უფრო მეტი კვალიფიციური მუშახელია შრომის ბაზარზე. ეს თავის მხრივ აისახება შრომის ანაზღაურებაზეც. განათლებასა და შრომის ანაზღაურებას შორის დადებითი კორელაცია აშკარაა და ამას მრავალი კვლევაც ადასტურებს – ადამიანებს, რომელთაც განათლების მეტი საფეხური აქვთ გავლილი, საშუალოდ უფრო მაღალი ანაზღაურება აქვთ (მაგალითად, Mincer, 1997; Deschênes, 2006). განათლების უკუგება დროთა განმავლობაში დიდად შეიცვალა. ბოლო პერიოდში განათლების დამატებითი საფეხურები საკმაოდ ზრდის დასაქმების შემდეგ მოსალოდნელ ხელფასს და ამცირებს უმუშევრობის რისკებს, რაზეც მიუთითებს მრავალი კვლევა (Murphy and Welch, 1989; Katz and Murphy, 1992; Mincer, 1991). ამასთან, საზოგადოებაში, სადაც მეტი განათლებულია, უმუშევრობის დონეც უფრო დაბალია. დაბალი კვალიფიკაციის მუშახელზე მოთხოვნა მცირდება დროთა განმავლობაში, მაღალი კვალიფიკაციისაზე კი – იზრდება, მით უმეტეს მზარდი ავტომატიზაციის პირობებში (Acemoglu, 2002; Frey and Osborne, 2013; Manyika et al, 2017). აშშ-ს სტატისტიკის ბიუროს მონაცემებით, უმუშევრობის დონე 2017 წლისთვის არასრული ზოგადი განათლების სამუშაო ძალაში არის 6,5%, სკოლადამთავრებულებში – 4,6%, კოლეჯდამთავრებულებში – 3,8%, ბაკალავრიატ-დამთავრებულებში – 2,5%, უფრო მაღალი განათლების მქონე მოსახლეობაში კი – 2% (BLS Report, 2018). ევროპაშიც მსგავსი ტენდენცია შეინიშნება უმუშევრობის დონის 13,9%-ით არასრული ზოგადი განათლების შემთხვევაში, 6%-ით სრული ზოგადი განათლებისას და 4,2%-ით უმაღლესი განათლების დროს (Eurostat, 2018). რამდენად შესაძლებელია მსგავსი დასკვნის გაკეთება საქართველოს მაგალითზე, მკითხველმა განსაჯოს. ისიც უნდა ითქვას, რომ განათლების დონის ზრდასთან ერთად საზოგადოების უთანასწორობაც იზრდება (Lemieux, 2006). 90-იანი წლებიდან განვითარებულ ქვეყნებში შეინიშნება შრომის ბაზარზე მაღალი და დაბალი კვალიფიკაციის მუშახელის ერთმანეთისგან მეტად დაშორება, რაც გამოწვეულია მათ შორის განათლების დონის მნიშვნელოვანი სხვაობითა და დროთა განმავლობაში არაკვალიფიციურ შრომაზე მოთხოვნის შემცირებით (Goldin and Katz, 2007). მათი ხელფასებიც ბოლო პერიოდში მეტად განსხვავდება ერთმანეთისგან, რაც საშუალო ფენას ამცირებს და უთანასწორობას ზრდის. ეს ნიშნავს, რომ ხარისხიანი განათლების მნიშვნელობა მუდმივად იზრდება როგორც პიროვნული, ისე ქვეყნის წარმატების გზაზე.

შრომის ბაზრის ანალიზისთვის გამოიყენება მოდელთა ორი ჯგუფი – ადამიანური კაპიტალის მოდელები და ინფორმაციული თეორიის მოდელები. ადამიანური კაპიტალის მოდელები განათლებას განიხილავს, როგორც ბუნებრივი უნარების განვითარებისა და პროდუქტიულობის ზრდის საშუალებას, რაც იწვევს ხელფასის ზრდას. ინფორმაციული თეორიის მოდელები ასიმეტრიულობისთვის დამახასიათებელი თავისებურებების გათვალისწინების საშუალებას იძლევა ეგრეთწოდებული სიგნალების საშუალებით. ასევე, შესაძლებელს ხდის, განათლების სფერო და შრომის ბაზარი დაუკავშირდეს ერთ მოდელში. ამიტომ მოცემული კვლევისთვის მიზანშეწონილია ინფორმაციული თეორიის მოდელის აღება. შეიძლება ითქვას, რომ უმაღლეს განათლებას აქვს ორი ძირითადი დანიშნულება. პირველ რიგში, მან საჭირო უნარების განვითარება უნდა უზრუნველყოს, რაც შემდეგ სასურველი მიმართულებით დასაქმებაში დაეხმარება ადამიანს. ასევე, მან უნდა ასწავლოს სტუდენტს კონკრეტული მიმართულებით მუდმივი და დაუღალავი მუშაობა, გამოუმუშაოს დიდი მოცულობის ახალი ინფორმაციის ათვისების უნარი. ეს უნარები მას ყველა სფეროში გამოადგება. თუ განათლების პროცესში არ აითვისებს სტუდენტი ამ უნარებს, ის არც მუშაობის დაწყების შემდეგ განავითარებს მათ, რაც მის პროდუქტიულობაზე

* კვლევის შედეგები მოსმენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

აისახება. მეორე მხრივ, განათლება ასრულებს სიგნალის ფუნქციას შრომის ბაზარზე, რომ ადამიანს აქვს უნარები და შეუძლია სამუშაოსთვის საჭირო საქმიანობა განახორციელოს. განათლების მიღება მოითხოვს გარკვეული სირთულეების დაძლევას, რაც დამსაქმებლისთვის იმის მანიშნებელია, რომ ადამიანმა გარკვეული უნარები შეიძინა და კვალიფიკაცია აიმაღლა.

## ასიმეტრიული ინფორმაციის პრობლემა

უმაღლესი განათლების სისტემასა და შრომის ბაზარზე მის ეფექტზე გადასვლამდე აუცილებლია განხილულ იქნეს აკერლოვის ფართოდ აღიარებულ სტატიაში მოყვანილი მაგალითი მეორადი მანქანების ბაზარზე (Akerlof, 1970). მან აჩვენა, რომ ინფორმაციული ასიმეტრიის პირობებში ბაზარის დეგრადირება შეიძლება მოხდეს და მხოლოდ დაბალი ხარისხის პროდუქტი დარჩეს. მეორადი მანქანების ბაზარზე, სადაც ორი ტიპის მანქანები იყიდება: მაღალი ხარისხის და დაბალი ხარისხის, მომხმარებლებს არ შეუძლიათ ერთი შეხედვით მათი გარჩევა და ამიტომ ნებისმიერი მანქანისთვის ერთი, საშუალო ფასის გადახდისთვის არიან მზად *($P_{\text{საშ}}$)*. გამყიდველმა იცის მისი მანქანის ხარისხი და შესაბამის ფასს მოიაზრებს გასაყიდად. თავისთავად, ხარისხიანი მანქანის ფასი უფრო მაღალია, ვიდრე დაბალი ხარისხის მანქანის ფასი, ხოლო საშუალო ფასი არის სადღაც მათ შორის *($P_{\text{უხარისხო}} < P_{\text{საშ}} < P_{\text{ხარისხიანი}}$)*. მომხმარებლებისგან საშუალოზე მაღალი ფასის მიღება შეუძლებელია, რადგან მომხმარებლები ვერ არჩევენ მანქანების ხარისხს. ისინი აფასებენ შანსებს, გაუმართლებთ და ხარისხიანი მანქანა შეხვდებათ, თუ არ გაუმართლებთ და დაბალი ხარისხის მანქანა შერჩებათ ხელში. შესაბამისად, გამოყავთ $P_{\text{საშ}}$ საშუალო ფასი, რომელიც დამოკიდებულია მაღალი ხარისხის და დაბალი ხარისხის მანქანების რაოდენობაზე (ამ რაოდენობის მომხმარებლისეულ შეფასებაზე). თუ მთლიანი რაოდენობის q წილია მაღალი ხარისხის, (1–q) კი – დაბალი, ეს ნიშნავს, რომ მომხმარებელი ინფორმაციული ასიმეტრიის პირობებში q ალბათობით იყიდის ხარისხიან მანქანას, (1–q) ალბათობით კი შეხვდება დაბალი ხარისხის. ამ შემთხვევაში მისი შეფასებით საშუალო ფასი იქნება $P_{\text{საშ}} = qP_{\text{ხარისხიანი}} + (1-q)P_{\text{უხარისხო}}$. ხარისხიანი მანქანის გამყიდველისთვის ეს არასასურველი სიტუაციაა, ისინი ვერასოდეს გაყიდიან მანქანას სასურველ ფასად *($P_{\text{ხარისხიანი}}$)* და არასოდეს დათანხმდებიან დაბალ ფასზე. ამიტომ ხარისხიანი მანქანის გამყიდველები ნელ-ნელა გავლენ ბაზრიდან. ეს გამოიწვევს უხარისხო მანქანების წილის ზრდას ბაზარზე და მომხმარებლების შეფასება საშუალო ფასის შესახებ დაბლა დაიწევს (q შემცირდება). ორის ნაცვლად ბევრი სხვადასხვა ხარისხის და ფასის მანქანის შემთხვევაშიც ანალოგიური სიტუაცია იქნება, თუმცა, ხარისხიანი მანქანის გამყიდველები ეტაპობრივად გავლენ ბაზრიდან. უარყოფითი უკუკავშირის წრე შეიკვრება, რაც საბოლოოდ ხარისხიანი მანქანის ყველა გამყიდველს განდევნის ბაზრიდან და მხოლოდ ყველაზე დაბალი ხარისხის მანქანები დარჩება. წარმოიქმნება არახელსაყრელ შერჩევა, ბაზარი დეგრადირდება. ამან შეიძლება გამოიწვიოს ბაზრის ჩავარდნაც. ეს მაგალითი ადასტურებს, რომ „გრეშამის კანონის"[1] მსგავსი პრინციპი მოქმედებს ასიმეტრიული ინფორმაციის ბაზრებზეც – შეიძლება ცუდმა პროდუქტმა განდევნოს კარგი პროდუქტი. ასეთი შედეგის თავიდან აცილება შესაძლებელია მხოლოდ ინფორმაციული ასიმეტრიის შემცირების საშუალებით. მაგალითად, მანქანის შემოწმების და შესაბამისი დოკუმენტის წარმოდგენის შემდეგ, თუ ორივე მხარე ენდობა დოკუმენტის გამცემს, მყიდველს შეუძლია დარწმუნდეს, რომ მანქანა მართლაც ხარისხიანია. დამატებით გარანტიის გაცემა სანდოობის გაზრდის კიდევ ერთი საშუალებაა.

აკერლოვმა აჩვენა, რომ ასიმეტრიული ინფორმაციის ბაზარზე არსებობს არახელსაყრელი შერჩევა, რის დროსაც შესაძლებელია ბაზარზე (არანულოვანი) წონასწორობა არ ჩამოყალიბდეს. თუმცა, შესაძლებელია წონასწორობა მიღწეულ იქნეს, თუ საქონლის მფლობელობა ენდოგენურად გადაწყდება მოდელში და შესაძლებელი იქნება შესაბამისი ახალი საქონლის ბაზართან შედარება (Hendel and Lizzeri 1999).

შრომის ბაზარზე ასიმეტრიული ინფორმაცია არსებობს მომუშავეთა კვალიფიკაციის დონის შესახებ. დამსაქმებელმა არ იცის მასთან კვალიფიციური მუშახელი მოდის თუ დაბალი კვალიფიკაციის მუშახელი. როგორც აკერლოვის მოდელში, აქაც ინფორმაციის მქონე მხარეს აქვს მოტივაცია, დადებითად წარმოაჩინოს თავი. მაღალი კვალიფიკაციის მუშახელს არ შეუძლია თავის კვალიფიკაციაში მეორე მხარე დამაჯერებლად დაარწმუნოს. დამქირავებელს არ შეუძლია ერთი შეხედვით გაარჩიოს მაღალი და დაბალი კვალიფიკაციის მუშახელი, სანამ დაიქირავებს მათ. შესაბამისად, არსებობს ბაზრის დეგრადირების საფრთხე. ამ შემთხვევაში კვალიფიკაციის შესახებ სიგნალის ფუნქციას ასრულებს წარსული გამოცდილება, განათლება და რეზიუმეში მოცემული სხვა მახასიათებლები. შრომის ბაზარზე შესვლისას ადამიანთა უმრავლესობისთვის განათლების დამადასტურებელი დიპლომი არის მთავარი სიგნალი. უმაღლესი სასწავლებლის დამთავრება და დამადასტურებელი საბუთის აღება დამსაქმებელს აძლევს სიგნალს, რომ მას შეუძლია საჭირო ინფორმაციის დამუშავება და დაკისრებული საქმის სწორად და პროდუქტიულად შესრულება. ამ მხრივ, დიპლომი

[1] „გრეშამის კანონის" მიხედვით „ცუდი ფული განდევნის კარგს", ანუ დაბალი თვითღირებულების ფული სრულად ჩაანაცვლებს შედარებით მაღალი თვითღირებულების ფულს. მაგალითად, ოქროსგან და ვერცხლისგან მოჭრილი ფული ჩაანაცვლა სპილენძის და სხვა შენაერთების ფულმა. რადგან ორივეს თუ ერთი გაცვლითი ღირებულება აქვს სახელმწიფოსგან მინიჭებული, შედარებით მაღალი თვითღირებულების ფულის გამოყენება ამ დანიშნულებით არაეფექტურია და დატოვებს ბაზარს გადადნობის ან საერთაშორისო ვაჭრობის გზით.

კვალიფიკაციის მანიშნებელია და სანდო მტკიცებულებას წარმოადგენს მომუშავის უნარების შესახებ. გამართულ სისტემაში უნივერსიტეტში ჩაბარება უღირს მხოლოდ იმას, ვისაც შესაბამისი უნარები აქვს და იმ ძალისხმევას და ჩადებულ დროს, რაც განათლების მიღებას დაუთმო, სწავ-ლის დასრულების შემდეგ ამოიღებს მაღალი ანაზღაურე-ბის სამსახურში დასაქმების გზით. ამის საპირისპიროდ, ნაკლები უნარების მქონე პირდაპირ მუშაობას დაიწყებს და შედარებით დაბალ ხელფასს დაჯერდება, რადგან მისთვის უნივერსიტეტის დამთავრება შედარებით რთულია და მისი განათლებისა და ძალისხმევის ხარჯები უფრო მაღალია. ამ შემთხვევაში კვალიფიკაციის შესახებ მეტნაკლებად და-მარწმუნებელი ინფორმაციის მიღება არის შესაძლებელი დამსაქმებელისთვის, რაც საშუალებას იძლევა რესურსების განაწილება ისე მოხდეს, რომ ყველასთვის საუკეთესო შედეგი დადგეს. დამსაქმებელი პირობითად დააწესებს ორ ხელფასს – დაბალი კვალიფიკაციის და მაღალი კვალიფიკაციის მომუშავისთვის განკუთვნილს.

განათლების დამატებითი საფეხურების გავლასა და დასაქმებულის ანაზღაურებას შორის რომ ჭეშმარიტად არსებობს დადებით კორელაცია, ამაზე მრავალი კვლევა მეტყველებს (Mincer, 1998; Deschênes, 2006). საქართველოს სტატისტიკის სამსახურის მიერ გამოქვეყნებულ მონაცემებზე დაყრდნობით შეიძლება ითქვას, რომ ეს დებულება სამართლიანია აქაურ შრომის ბაზარზეც, თუმცა, ეფექტი იმდენად ძლიერი არაა, როგორც განვითარებულ ქვეყნებში.ზოგადად დამქირავებელმა, როგორც წესი, არ იცის დაქირავებულის კვალიფიკაცია, სანამ მას სამსახურში აიყვანს. შეიძლება აყვანის შემდეგაც კი არ გახდეს მისთვის ეს ინფორმაცია ღია. ამიტომ ვაკანსიაზე აყვანის გადაწყვეტილება უკავშირდება ინვესტიციას, რომელიც გაურკვევლობის შემცველი ფაქტორების გათვალისწინებას საჭიროებს. სპენსის მიხედვით (Spence, 1973), სამუშაოს მაძიებლის მიერნგანათლების მიღების სახით (რაც დამტკიცებადია დიპლომის ჩვენებით და გაურკვევლობას არ შეიცავს) სიგნალის გაგზავნა არის ერთ-ერთი საშუალება, მან დაამტკიცოს საკუთარი კვალიფიკაციის დონე. თუმცა, სიგნალი ეფექტიანი ვერ იქნება სხვა კანდიდატებისგან თავის გამოსარჩევად, თუ სიგნალი საკმარისად ხარჯიანი არაა. სიგნალის ხარჯი და პროდუქტიულობა უარყოფით კორელაციაში უნდა იყოს, რომ ყველამ ერთნაირი სიგნალი არ გამოიყენოს და სიგნალმა ეფექტი არ დაკარგოს. მაგალითად,თუ ადამიანი ამბობს, რომ მაღალკვალიფიციურია, ეს სიგნალი პროდუქტიული ვერ იქნება, რადგან არანაირი ხარჯი არ უკავშირდება მხოლოდ სიტყვიერ გამოხატვას. ასევე, თუ საშუალოზე დაბალი უნარების მქონე ადამიანსაც შეუძლია სასწავლო პროგრამა დაძლიოს, ასეთი განათლება მაღალუნარიან ადამიანს სხვებისგან ვერ გამოარჩევს და ეს დამსაქმებელს სასარგებლო სიგნალს ვეღარ მიაწვდის. როცა განათლების, როგორც სიგნალის, ფუნქცია სწორად ვერ სრულდება, ან იგი მხოლოდ სიგნალს იძლევა და არ იძლევა კვალიფიკაციას, სისტემა გამართულად ვერ მუშაობს. ერთი მხრივ, ეს სიგნალი ბევრს არაფერს ეუბნება დამსაქმებელს მასთან მისული ადამიანის შესაძლებლობებზე. მეორე მხრივ, ის მაინც აუცილებელი ელემენტია, რადგან თუ ვინმეს უმაღლესი განათლების დამადასტურებელი საბუთი არ ექნება, ეს აღიქმება საშუალოზე ბევრად დაბალი უნარების მაჩვენებლად და ასეთი კანდიდატის განხილვა შეიძლება არც მოხდეს. ანუ პრაქტიკულად ამ დროს საზოგადოება ჩაკეტილია არასასურველ წონასწორობაში, სადაც ყველა ვალდებულია დროითი და ფულადი ხარჯი გაწიოს უმაღლესი განათლების მიღებაზე, რათა შემდეგ კონკურენტებთან თანაბარ სიტუაციაში წარსდგეს დამსაქმებლის წინაშე, რომელიც ამ ხარჯს სრულად უგულებელყოფს, როგორც სუსტ სიგნალს და სხვა მახასიათებლების მიხედვით გადაწყვეტს კვალიფიკაციის შეფასებას. ასეთ სიტუაციაში უკვე უმაღლესი განათლების სახით სიგნალის გაგზავნაზე უარის თქმა არასახარბიელო მდგომარეობაში აყენებს ადამიანს, მიღება კი არანაირ უპირატესობას არ ანიჭებს, რადგან ყველა კონკურენტი ფლობს მას. მისი დასაქმების შანსი იგივე იქნებოდა, რესურსები რომ არავის დაეხარჯა უმაღლესი განათლების მიღებაზე და, ამასთან, თითოეული მათგანი დაზოგავდა დროსა და რესურსებს (სიგნალზე, და არა კვალიფიკაციაზე). თუმცა, ეს არასტაბილური მდგომარეობაა, რადგან უმაღლესი განათლება ჩამოყალიბდა მინიმალურ სიგნალად, რაც საჭიროა იმისთვის, რომ დამსაქმებელი თავიდანვე ნეგატიურად არ განეწყოს.

ეს არის სისტემაში ჩადებული მოტივატორების ბუნებრივი ევოლუციის შედეგი. თუ განათლება რაიმე გზით არ გამო-არჩევს მაღალი უნარის ადამიანებს სხვებისგან, მაშინ რაციო-ნალური ადამიანისთვის მინიმალური ძალისხმევის ჩადება არის საუკეთესო სტრატეგია. ეს კი რეალურად არ აძლევს ღრმა ცოდნას და ეხმარება მხოლოდ გამოცდების დაძლევაში, რათა განათლების დამამტკიცებელი საბუთი მიიღოს. თუ ვინმე გადაწყვეტს მინიმალურ საჭირო ძალისხმევაზე მეტი ჩადოს, ის შემდეგ შრომის ბაზარზე უფრო მაღალი თვითშეფასებით გავა და არსებულ წონასწორულ ხელფასს არ დათანხმდება, რაც გამოიწვევს მის მიერ შრომის ბაზრის დატოვებას. ეს იწვევს იმას, რომ მაღალკვალიფიციური მუშახელი მეტწილად ირჩევს მიგრაციას ან ხდება არასამუშაო ძალის ნაწილი (Dustmann & Glitz, 2011). ბაზარზე კი დარჩება ის კონტინგენტი, რაც უმაღლეს განათლებას მხოლოდ სიგნალის გასაგზავნად იღებს. ეს ხდება მაშინ, როცა უმაღლესი განათლების დაწესებულებებზე არასწორი მოტივაცია მოქმედებს და, შედეგად, ისინიც არასწორ მოტივაციას უქმნიან სტუდენტებს. ღია ბაზარზე უნივერსიტეტის მოტივაცია ისევე, როგორც სხვა ორგანიზაციებისა, არის მაქსიმალური რესურსების მოზიდვა, რაც აისახება სტუდენტთა მაქსიმალური რაოდენობის

მოზიდვაში, რადგან ეს დაფინანსების ძირითად წყაროს წარმოადგენს ქართულ უმაღლესი განათლების სისტემაში. უნივერსიტეტის ინტერესშია, რაც შეიძლება მეტი ჩარიცხული სტუდენტი ჰყავდეს, რადგანაც ჩარიცხულ სტუდენტთა რაოდენობაზეა დამოკიდებული შემოსავლის დონე, რაზეც დამატებით წნეხს ქმნის არსებული მობილობის სისტემა. ასეთ სიტუაციაში უმაღლესი განათლების დაწესებულებების მოტივაციაზე ხარისხის გაზრდის მიმართულებით ნაკლები ძალა მოქმედებს, ხოლო შემცირების მიმართულებით მეტი, რადგან სტუდენტთა დიდი რაოდენობის შენარჩუნება გულისხმობს უნივერსიტეტის ინტერესების სტუდენტების ინტერესებზე მორგებას. თუ სასწავლო კურსის სიმარტივე იზიდავს სტუდენტებს, რომელთაც დიპლომის მიღება სურთ მინიმალური ძალისხმევის გაწევით, უნივერსიტეტებიც ამ გარემოს ერგებიან. როგორიცაა მოთხოვნა, ისეთია მიწოდებაც. უმაღლესი განათლების ბაზარზე ინფორმაციული ასიმეტრიის შედეგად დეგრადირებული შედეგის თავიდან ასაცილებლად საჭიროა ინფორმაციის არასრულყოფილების პრობლემების საწინააღმდეგო ქმედებები. სხვადასხვა მაჩვენებლის აქტიური წარმოჩენით შესაძლებელია მაღალი ხარისხის განათლების მიმწოდებლებმა თავი წარმოაჩინონ სხვებს შორის და, შესაბამისად, სიგნალი გააგზავნონ თავიანთი უპირატესობის თაობაზე. არასრულყოფილი ინფორმაციის სირთულეების დაძლევის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ფაქტორია უნივერსიტეტის პრესტიჟი. მეორადი მანქანებისგან განსხვავებით ამ შემთხვევაში მანქანის შემოწმება და მდგომარეობის დამადასტურებელი საბუთი ვერ აღმოფხვრის არსებულ ასიმეტრიას. თუმცა, თუ უმაღლესი სასწავლებლის პრესტიჟი და მისი განმსაზღვრელი ფაქტორები მეტად წამოიწევს წინ, ის შეიძლება გახდეს ამ ასიმეტრიის კარგი კატალიზატორი. პრესტიჟის განმსაზღვრელი ფაქტორებია პროფესორ-მასწავლებელთა რეიტინგი, უნივერსიტეტის ბაზაზე შექმნილ ნაშრომთა რაოდენობა, მათი ციტირებების რაოდენობა, უნივერსიტეტდამთავრებულთა დასაქმების პროცენტული მაჩვენებელი, უნივერსიტეტის პოზიცია საერთო რეიტინგში და სხვა. ასეთი ფაქტორების გათვალისწინებით შექმნილი სურათი ქმნის უფრო ზუსტ წარმოდგენას. უნივერსიტეტდამთავრებული აღიქმება არა მხოლოდ დიპლომის მქონედ, არამედ კონკრეტული უნივერსიტეტის დიპლომის მქონედ და ამ დროს მნიშვნელოვანია, მოცემული უნივერსიტეტი ახერხებს თუ არა დამაჯერებელი სიგნალის ფუნქციის შესრულებას. სირთულე იმაში მდგომარეობს, რომ ასეთი სახელის დამკვიდრება ხანგრძლივ მუშობას საჭიროებს, მოსალოდნელი უკუგება კი თავიდანვე ცხადი არაა.

## მოდელი

სიმარტივისთვის დავუშვათ, რომ ადამიანები შეიძლება მაღალი და დაბალი უნარის მქონეებად დაიყოს. მათი უნარი განსაზღვრავს, რამდენად ადვილად შეუძლიათ მასალის ათვისება და რამდენად პროდუქტიული შეუძლიათ იყონ დასაქმების შეთხვევაში. შესაბამისად, ადამიანთა ორ ჯგუფს $\{L,H\}$ ახასიათებს ორი ტიპის პროდუქტიულობა $\{y_L,y_H\}$, $y_L<y_H$. ისინი ირჩევენ განათლების ორ ხარისხს შორის - $\{l,h\}$. დაბალი ხარისხის განათლების მიღება შედარებით ადვილია და იაფი ჯდება, რაც ნიშნავს, რომ დაბალი უნარის მქონესაც შეუძლია დაძლევა. მაღალი ხარისხის განათლების მიღება შედარებით ძვირი ჯდება და სტუდენტებისგანაც მეტ ძალისხმევას მოითხოვს. სტუდენტი არის მომავალი დაქირავებული მომუშავე და ის ირჩევს რა ხარისხის განათლება მიიღოს, რადგან ეს განსაზღვრავს მომავალში მის ხელფასს სამსახურში. განათლების მიღების ფინანსური ხარჯი შეიძლება იყოს მაღალი ან დაბალი $\{c_l,c_h\}$, $c_l<c_h$. მასთან დაკავშირებული ძალისხმევისა თუ დროის ხარჯი კი მაღალი უნარის მქონისთვის უფრო ნაკლებია, ვიდრე დაბალი უნარის მქონისთვის - $\{e_L,e_H\}$, $e_L>e_H$. დამსაქმებელი ირჩევს, რამდენი ხელფასი დააწესოს მომუშავისთვის. მის პროდუქტიულობაზე დაყრდნობით (რომელსაც უნარი განსაზღვრავს და არაა პირდაპირ დაკვირვებადი) დამსაქმებელს გამოყავს ოპტიმალური ხელფასი ორივე ჯგუფისთვის - $\{w_L,w_H\}$, $w_L<w_H$. ამგვარად ყველა მოთამაშის გადაწყვეტილება დაკავშირებულია ერთმანეთთან.

თუ ყველა მონაწილეს აქვს სრულყოფილი ინფორმაცია, შედეგი მარტივად მიიღწევა. დამსაქმებლის არჩევანი სწორხაზოვანია – მან იცის თითოეული დაქირავებულის უნარი და შესაბამისად გასცემს ხელფასს $w_L$ დაბალი უნარის, ხოლო $w_H$ მაღალი უნარის მუშახელისთვის. მუშახელის გადაწყვეტილება განათლების შესახებ არარელევანტურია და ყველა დაბალი ხარისხის განათლებას მიიღებს (ან არ მიიღებს განათლებას, ასეთი არჩევანის დამატების შემთხვევაში). შედარებით საინტერესოა უფრო რეალისტური სიტუაცია ასიმეტრიული ინფორმაციის დროს, როცა დამქირავებელმა არ იცის მუშახელის უნარი და ამის შესახებ სიგნალს იღებს მისი გადაწყვეტილებიდან განათლების მიღების შესახებ.

ასეთ შემთხვევაში შეიძლება ორი სახის ბაიეზური წონასწორობის მიღწევა – გამყოფი ან გამაერთიანებელი. იმის გასარკვევად, თუ რა გავლენა აქვს ზემოთ განსაზღვრულ ცვლადებს დამდგარ შედეგზე, განხილულ უნდა იქნეს თითოეული მონაწილის სარგებელი. დაქირავებულების ორი ტიპის გამო ისინი შეიძლება დაიყოს ორ ჯგუფად. თითოეული ჯგუფი იღებს გადაწყვეტილებას განათლების რომელი ტიპი აირჩიოს – მაღალი ხარისხის განათლება მიიღოს და სიგნალი გაუგზავნოს დამსაქმებელს, რომ მაღალუნარიანია, თუ დაბალი ხარისხის განათლება მიიღოს და ნაკლები ხარჯი გაწიოს მომავალში დაბალი ხელფასის სანაცვლოდ. შესაბამისად, დაბალი უნარის შესაბამისი სარგებლის ფუნქცია დაბალი ხარისხის განათლების მიღებისას იქნება $U_{(L,l)}=w_L-e_L\,c_l$, მაღალი ხარისხის განათლების მიღებისას კი - U

$_{(L,h)}=w_H - e_L\ c_h$. ანალოგიურად, მაღალუნარიანისთვის იქნება $U_{(H,l)}=w_L - e_H\ c_l$ ?? $U_{(H,h)}=w_H - e_H\ c_h$. იმისთვის, რომ განათლებამ სიგნალის ფუნქცია შეასრულოს (ანუ მაღალუნარიანმა მიიღოს მაღალი ხარისხის განათლება, დაბალუნარიანმა კი – დაბალი ხარისხის), საჭიროა შესრულდეს უტოლობები:

$$U_{(L,l)}=w_L - e_L\ c_l > U_{(L,h)}=w_H - e_L\ c_h \quad (1)$$

$$U_{(H,h)}=w_H - e_H\ c_h > U_{(H,l)}=w_L - e_H\ c_l \quad (2)$$

(1) და (2)–დან გამომდინარეობს, რომ $\frac{w_H - w_L}{e_L} < c_h - c_l < \frac{w_H - w_L}{e_H}$, ანუ მაღალ და დაბალ

ხელფასებს შორის სხვაობის ფარდობა დაბალუნარიანის ძალისხმევასთან თუ არის ნაკლები, ვიდრე მაღალი და დაბალი ხარისხის განათლების ფასების სხვაობა, მაშინ დაბალი უნარის ადამიანი დაბალი ხარისხის განათლების მიღებას არჩევს. ანალოგიურად, თუ მაღალ და დაბალ ხელფასებს შორის სხვაობის ფარდობა მაღალი უნარიანობის ძალისხმევასთან მეტია, ვიდრე მაღალი და დაბალი ხარისხის განათლების ფასების სხვაობა, მაღალი უნარის ადამიანი მაღალი ხარისხის განათლების მიღებას აირჩევს. შედეგად მიიღება გამყოფი წონასწორობა[2]. რომელი ხარისხის განათლებას აირჩევს მუშახელი, წარმოადგენს ზუსტ სიგნალს მისი უნარის შესახებ და, მიუხედავად იმისა, რომ უნარი პირდაპირ დაკვირვებადი არაა დამქირავებლისთვის, მას ზუსტად შეუძლია ინფორმაციის მიღება მის უნარზე განათლების შესახებ მისი გადაწყვეტილების დახმარებით. შესაბამისად, დამქირავებელი გამყოფ წონასწორობაში $w_L$–ს გადაუხდის დაბალი ხარისხის განათლების (და, შესაბამისად, დაბალი უნარის) მუშახელს, ხოლო $w_H$–ს – მაღალი ხარისხის განათლების (და მაღალი უნარის) მუშახელს. ყველა მონაწილე თავისთვის საუკეთესო არჩევანს აკეთებს, რაში დარწმუნებაც შეიძლება ალტერნატიული სცენარის განხილვით. თუ დაბალუნარიანი ადამიანი გადაუხვევს და დაბალი ხარისხის ნაცვლად მაღალი ხარისხის განათლებას აირჩევს, მისი ხარჯი უფრო მეტად გაიზრდება, ვიდრე სარგებელი. $w_H - e_L\ c_h < w_L - e_L\ c_l$, რაც ნიშნავს, რომ მისი სარგებელი მცირდება და მას ეს არ უღირს. ანალოგიურად, მაღალუნარიანი ადამიანიც არ გადაუხვევს და დაბალიხარისხის განათლებას არ აირჩევს, რადგან $w_L - e_H\ c_l < w_H - e_H\ c_h$. შესაბამისად, ყველა მაქსიმალური სარგებლის მომცემ არჩევანს აკეთებს და არავის სურს არჩევანის შეცვლა, რაც ნიშნავს, რომ წონასწორობა მიღწეულია. ასევე, აღსანიშნავია, რომ მოდელში ნულოვანი განათლება დაშვებული არაა, რადგან მოდელის მიზანი სხვადასხვა ხარისხის განათლების შესახებ არჩევანის შედარებაა. მიღებული შედეგები შინაარსიანია მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ სრულდება ზემოთ მოყვანილი უტოლობით განსაზღვრული პირობა.

თუ არ სრულდება უტოლობა

$\frac{w_H - w_L}{e_L} < c_h - c_l < \frac{w_H - w_L}{e_H}$, მაშინ მიიღება

გამაერთიანებელი წონასწორობა[3]. ეს ნიშნავს, რომ მაღალი ხარისხის განათლება საკმარისად უფრო მეტად ძვირი არაა დაბალი ხარისხის განათლებაზე (ან ოპტიმალურ შუალედზე მეტად ძვირია), მაღალი ხელფასი საკმარისად არ აღემატება დაბალ ხელფასს ან მაღალი ხარისხის განათლების მიღება საკმარისად უფრო რთული არაა დაბალი ხარისხის განათლების მიღებაზე. ამ დროს დაბალუნარიანი და მაღალუნარიანი ადამიანები ორივე ერთი ხარისხის განათლებას ირჩევს, რაც იწვევს იმას, რომ განათლების ხარისხი სიგნალის ფუნქციას ვერ ასრულებს. ასეთ დროს დამქირავებელი ვერ ახერხებს უნარის შესახებ სიგნალის მიღებას და ვერ აწესებს სხვადასხვა ხელფასს $w_L$ და $w_H$ სხვადასხვა ჯგუფისთვის. თუ დამქირავებელმა არ იცის რა კვალიფიკაციის ადამიანს ქირაობს, მან უნდა აწონოს საკუთარი რისკები. თუ მთლიანობაში არსებული სამუშაო ძალის p ნაწილი არის მაღალი კვალიფიკაციის, (1-p) ნაწილი კი–დაბალი კვალიფიკაციის, მაშინ დამქირავებელი, რომელიც ვერ არჩევს მათ ერთმანეთისგან, ყველა დაქირავებულს შესთავაზებს შეწონილ ხელფასს $w^{-}=pw_H+(1-p)w_L$. ამ შემთხვევაში, მუშახელის სარგებლის ფუნქციაში ხელფასი შეიცვლება საშუალო ხელფასით $w^{-}$. შესაბამისად, ახალი ფუნქციები იქნება - $U_{(L,l)}=w^{-} - e_L\ c_l$, $U_{(L,h)}=w^{-} - e_L\ c_h$, $U_{(H,h)}=w^{-} - e_H\ c_h$ და $U_{(H,l)}=w^{-} - e_H\ c_l$. შედარებისას ადვილია დარწმუნება იმაში, რომ ყოველთვის სრულდება $U_{(L,l)} > U_{(L,h)}$ და $U_{(H,l)} > U_{(H,h)}$ ანუ ნებისმიერი უნარის მქონეს ურჩევნია დაბალი ხარისხის განათლების მიღება, თუ განათლება სიგნალის ფუნქციას ვეღარ ასრულებს. ამ დროს დამქირავებლის მიერ მოხდება ხელფასის დონეების გადაფასება რისკის ფაქტორის შესაწონად, რაც გაგრძელდება იქამდე, სანამ ბაზარი დეგრადირებულ ფორმას არ მიიღებს, სადაც მაღალი ხარისხის განათლების მქონე მუშახელის წილი მინიმუმამდეა დასული.

გამაერთიანებელი წონასწორობა არასასურველი შედეგია იმიტომ, რომ კვალიფიკაციის შეფასება ვერ ხერხდება, რაც უარყოფითად მოქმედებს მომუშავის მოტივაციასა და

[2] გამყოფი წონასწორობა – როცა სხვადასხვა ტიპის ადამიანი წონასწორობაში სიგნალის სხვადასხვა ფორმას აირჩევს (separating equilibrium). ეს ნიშნავს, რომ სიგნალის მიმღებს შეუძლია გამგზავნის ტიპის ზუსტად ამოცნობა.

[3] გამაერთიანებელი წონასწორობა – როცა თითოეული ტიპის ადამიანი წონასწორობაში სიგნალის ერთიდაიგივე ფორმას აირჩევს (pooling equilibrium). ეს ნიშნავს, რომ სიგნალის მიმღებს არ შეუძლია გამგზავნის ტიპის ზუსტად ამოცნობა და სიგნალი არანაირ სასარგებლო ინფორმაციას არ შეიცავს.

პროდუქტიულობაზე. მაღალი კვალიფიკაციის მუშახელი არასდროს დათანხმდება $w^-$ ხელფასს, რადგან მას $w_H$ ეკუთვნის. დაბალი კვალიფიკაციის მუშახელი კი სიამოვნებით აიღებს $w^-$-ს. ეს გამოიწვევს იმას, რომ, როგორც აკერლოვის მაგალითში, დროთა განმავლობაში მაღალი კვალიფიკაციის ადამიანები გავლენ ბაზრიდან და დაბალი კვალიფიკაციის მომუშავეთა წილი გაიზრდება. შემდეგ დამქირავებელიც გადააფასებს მის შეფასებას წილის შესახებ და p შემცირდება, რაც $w^-$-ს შეამცირებს. ეს პროცესი გაგრძელდება მანამ, სანამ მხოლოდ დაბალი კვალიფიკაციის მუშახელი დარჩება ბაზარზე და ხელფასი ჩამოვა $w_L$-მდე ანუ მოხდება ბაზრის დეგრადირება. ამ დროს ძნელია სიტუაციის გამოსწორება, რადგან ბაზარი გარკვეულწილად ჩაკეტილია არასასურველ წონასწორობაში. ახალი მაღალი კვალიფიკაციის მუშახელი რომც გამოჩნდეს, ის ვერ მიიღებს შესაფერის ხელფასს, რაც აჩერებს ბაზრის მდგომარეობის გამოსწორებას. რადგან ყველა დაბალი ხარისხის განათლებას იღებს, მაღალი ხარისხის განათლების მიმწოდებლებიც გავლენ ბაზრიდან ან დაბალი ხარისხის მიწოდებაზე გადავლენ, რომ მოთხოვნას უპასუხონ. შედეგად ბაზარზე მეტწილად დაბალი ხარისხის განათლება და დაბალი კვალიფიკაციის მუშახელი დარჩება, რაც ნიშნავს მაღალი უმუშევრობის დონეს და განათლების მიღებისგან მინიმალურ სარგებელს. ბაზრის ასეთი დეგრადირება თავიდან აცილებადია, თუ ინფორმაციული ასიმეტრიის სიმწვავე შემცირდება დამატებითი ფაქტორების წინ წამოწევით, თუ დამოუკიდებელი ორგანო შეადგენს უნივერსიტეტების რეიტინგს მათი ხარისხის განმსაზღვრელი ფაქტორების მიხედვით და ეს იქნება ფართოდ აღიარებული ობიექტური მაჩვენებელი როგორც სტუდენტებისთვის, ისე დამსაქმებლებისთვის. ასეთ პირობებში შესაძლებელი იქნება უნივერსიტეტების მოტივაციაზე ზემოქმედება, რომ ხარისხიანი განათლება მიაწოდონ და სტუდენტების მოტივაციაზე ზემოქმედება, რომ ხარისხიანი განათლების დამადასტურებელი საბუთი წარუდგინონ დამსაქმებელს.

## დასკვნა

იმისთვის, რომ განათლების სისტემამ გამართულად იმუშაოს, მან ორი ძირითადი ფუნქცია უნდა შეასრულოს: პროფესიული უნარების განვითარებისა და სიგნალის. თუ რომელიმე ფუნქციის შესრულება ვერ ხერხდება, ეს უარყოფითად მოქმედებს ბაზარზე და მისი დეგრადირების საფრთხეს ქმნის. ინფორმაციული ასიმეტრიის პირობებში ბაზრის დეგრადირების თავიდან აცილება მხოლოდ ასიმეტრიის შემცირებით არის შესაძლებელი.

ადამიანთა ქცევა დამოკიდებულია იმაზე, რამდენად დიდია მაღალ და დაბალ ხელფასებს შორის სხვაობა. ბაზრის დეგრადირება შეიძლება მოხდეს, თუ მაღალუნარიანი ადამიანი არ აღიქვამს თავს დაფასებულად და არ უღირს არასაკმარისად მაღალი ხელფასისთვის განათლების მიღება. ეს შეიძლება მოხდეს იმ შემთხვევაში თუ $w_H$ დიდად არ აღემატება $w_L$-ს. ბაზრის დეგრადირება ასევე შესაძლებელია იმ შემთხვევაში, თუ მაღალი ხარისხის განათლების მიღება საკმარისად მეტ ძალისხმევას არ საჭიროებს ადამიანთა მხრიდან, ვიდრე დაბალი ხარისხის განათლების მიღება. თუ ყველას შეუძლია მაღალი ხარისხის განათლების მასალის დაძლევა, ის სიგნალის ფუნქციას ვერ შეასრულებს და მაღალუნარიან ადამიანებს ვერ გამოარჩევს სხვებისგან. დამსაქმებელი სასარგებლო სიგნალს ვეღარ მიიღებს ასეთი განათლების მქონე ადამიანისგან. ბაზრის დეგრადირების კიდევ ერთი წყარო შეიძლება იყოს სხვაობა სხვადასხვა ხარისხის სასწავლო დაწესებულებების ფასებს შორის. თუ ეს სხვაობა ძალიან მცირეა, შეიძლება დაბალუნარიანსაც გაუჩნდეს მაღალი ხარისხის განათლების მიღების სურვილი (თუ მისი ძალისხმევის ხარჯი $e_L$ ძალიან მაღალი არაა). მეორე მხრივ, თუ ეს სხვაობა ძალიან დიდია, შეიძლება მაღალუნარიანსაც არ უღირდეს მაღალი ხარისხის განათლების მიღება (თუ მისი ძალისხმევის ხარჯი $e_H$ ძალიან დაბალი არაა). პირველ შემთხვევაში ორივე ტიპის ადამიანები მაღალი ხარისხის განათლებას აირჩევენ, მერე შემთხვევაში კი – ორივე დაბალს. ორივე სიტუაციაში განათლება კარგავს სიგნალის ფუნქციას.

გამყოფ წონასწორობაში სიგნალის ფუნქცია სრულდება და შედეგით ყველა მხარე კმაყოფილია. გამაერთიანებელ წონასწორობაში ადამიანები ერთიდაიგივე ხარისხის განათლებას იღებენ და განათლება სიგნალის ფუნქციას ვეღარ ასრულებს. ეს განაპირობებს ბაზრის დეგრადირების გზაზე დადგომას. ამ დროს დამქირავებლის მიერ ხდება ხელფასის დონეების გადაფასება რისკის ფაქტორის შესაწონად, რაც გაგრძელდება იქამდე, სანამ მაღალი ხარისხის განათლების მქონე მუშახელის წილი მინიმუმამდე არ დავა და ხელფასიც მინიმუმამდე არ დაიწევს. ბაზრის ასეთი დეგრადირების თავიდან აცილება მხოლოდ ინფორმაციული ასიმეტრიის შემცირებით მოხდება, რაც შესაძლებელია განათლების ხარისხის ცხადად განმსაზღვრელი ფაქტორების წინ წამოწევით დამოუკიდებელი ორგანოს მხრიდან.

**გამოყენებული ლიტერატურა:**


1. Acemoglu, D. (2002). Technical change, inequality, and the labor market. Journal of Economic Literature, vol. 40, no. 1, pp. 7–72.
2. Akerlof GA. (1970). The Market for Lemons: Quality Uncertaintyand the Market Mechanism. QuarterlyJournal of Economics. 84: pp488-500.
3. Deschênes, O. (2006). Unobserved ability, comparative advantage, and the rising return to college in the United States, 1979-2002.
4. Dustmann, C., Glitz, A. (2011). Handbook of the Economics of Education, Chapter 4- Migration and Education, Volume 4, pp. 327-439.
5. Frey, C. B., Osborne, M. A. (2017). The future of employment: How susceptible are jobs to computerization? Technological Forecasting and Social Change. Volume 114, pp. 254-280.
6. Goldin, C., Katz, L. F. (2007). “Long-Run Changes in the Wage Structure: Narrowing, Widening, Polarizing.” Brookings Papers on Economic Activity 2, pp. 135-165.
7. Hendel I. Lizzeri A. Adverse selection in DurableGoods Markets. American Economic Review 1999;89 (5): 1097-1115.
8. Katz, L., Murphy, K. (1992). Changes in Relative Wages, 1963-1987: Supply and Demand Factors. The Quarterly Journal of Economics, Vol. 107, No. 1, pp. 35-78.
9. Lemieux, T. (2006). "Postsecondary Education And Increasing Wage Inequality," American Economic Review, v96 (2,May), pp. 195-199.
10. Manyika, J., Chui, M., Miremadi, M., Bughin, J., George, K., Willmott, P. and Dewhurst, M. (January, 2017). Harnessing automation for a future that works. McKinsey Quarterly.
11. Mincer, J. (1991). Education and unemployment (No. w3838). National bureau of economic research.
12. Mincer, J. (1997). “Changes in Wage Inequality, 1970-1990.” Research in Labor Economics. 16, pp. 1-18.
13. Murphy, K., Welch, F. (1989). Wage Premiums for College Graduates. Recent Growth and Possible Explanations. Educational Researcher, volume: 18 issue: 4, pp. 17-26.
14. SpenceM. (1973). Job Market Signaling. The Quarterly Journal of Economics, Vol. 87, No. 3, pp. 355-374.
15. საქართველოს საკანონმდებლო მაცნე, საქართველოს განათლების, მეცნიერების, კულტურისა და სპორტის სამინისტრო. (2018). საქართველოს კანონი უმაღლესი განათლების შესახებ. <https://matsne.gov.ge/>, <http://mes.gov.ge/> (05.08.2018).
16. საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახური. (2018). 2016 წლის შინამეურნეობების ინტეგრირებული გამოკვლევის მონაცემთა ბაზები. <http://geostat.ge/>(05.08.2018).
17. United States Department of Labor. Bureau of Labor Statistics Report. <https://www.bls.gov/news.release/empsit.t04.htm> (05.08.2018).
18. Eurostat. (2018). Unemployment rates of the population aged 25-64 by educational attainment level. <http://ec.europa.eu/eurostat/web/products-datasets/-/tps00066>(05.08.2018).

# THE DANGER OF DEGRADATION OF EDUCATION SYSTEM AND LABOR MARKET IN THE CASE OF MISALIGNED MOTIVATIONS

**QUJI BICHIA**
PhD Student
Ivane Javakhishvili Tbilisi State University,
Visiting lecturer at Ivane Javakhishvili Tbilisi State University and European University,
Teaching assistant at ISET, Georgia
q.bichia@iset.ge

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.033

**KEYWORDS:** HIGHER EDUCATION, LABOR MARKET, UNEMPLOYMENT, GAME THEORY

**SUMMARY**

The positive correlation between expected wages of workers and additional steps of education attainment has been studied extensively, as well as inverse relation between education level in the country and unemployment rate. Thus, it is important to analyze education and labor markets in relation, more so with the presence of imperfections in these markers. Coordination may fail on markets of asymmetric information when there are high and low quality products, which are indistinguishable. This can cause degradation of the market. In order to avoid it, motivations of each side should be aligned correctly on education and labor markets. This can only be achieved if the education system is constructed with right motivators for both sides right from the base. Education cannot be a useful signal to employers if educational attainment cannot be used as a way of distinguishing employee's skills from others'.

# საერთაშორისო თანამშრომლობის მნიშვნელობა სახელმწიფოს შიგა ფინანსური რესურსების მობილიზებასა და განვითარებაში*

**მედეა ჭელიძე**
ეკონომიკის დოქტორი, ასოცირებული პროფესორი
საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტი, საქართველო
medach7@yahoo.com

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.034

**თამარ ბერიძე**
ტექნიკურ მეცნიერებათა კანდიდატი, პროფესორი
საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტი, საქართველო
t.beridze@yahoo.com

**საკვანძო სიტყვები:** ფინანსური რესურსები, საგადასახადო დისციპლინა, სახელმწიფო ფინანსების მართვა, სახელმწიფო შემოსავლები, შიგა რესურსების მობილიზება

მდგრადი განვითარების ეროვნულ სტრატეგიებში სახელმწიფო დაფინანსებისთვის უდიდესი მნიშვნელობა ენიჭება შიგა სახელმწიფო რესურსების აქტიურ მობილიზებას. საჯარო რესურსების მობილიზების კუთხით საგადასახადო შემოსავლების განსაკუთრებული როლი უკავშირდება მათ უფრო მეტ სტაბილურობასა და პროგნოზირებად ხასიათს გრძელვადიანი დაფინანსების სხვა წყაროებთან შედარებით.

საბიუჯეტო შემოსავლების ძირითად განმსაზღვრელ ფაქტორს მასტიმულირებელი მაკროეკონომიკური პოლიტიკის გატარება წარმოადგენს, ვინაიდან იგი ხელს უწყობს ქვეყანაში ეკონომიკური ზრდის დაჩქარებას. უმრავლეს განვითარებად ქვეყნებში ეკონომიკურ ზრდაზე დიდ გავლენას ახდენს მსოფლიო ეკონომიკის დინამიკა. მსოფლიოში მოთხოვნის სწრაფი ზრდა, როგორც წესი, შესაძლებლობას აძლევს განვითარებადი ქვეყნების კომპანიებს მიიღონ შემოსავლები ექსპორტიდან, რომლებიც ეროვნულ საგადასახადო რეჟიმებზე დამოკიდებულებით გარდაიქმნებიან გადასახადებად და სახელმწიფოს სხვა შემოსულობებად.

არანაკლებ მნიშვნელოვანია ღონისძიებები, რომლებიც მიმართულია საშუალოვადიანი საბიუჯეტო დაგეგმვის მხარდაჭერაზე და შედგება ანალიტიკური ინსტრუმენტებისგან, რომლებიც განვითარების მიზნებიდან გამომდინარე განვითარებადი ქვეყნების ეკონომიკური, სოციალური და პოლიტიკური შესაძლებლობების გათვალისწინებით მნიშვნელოვან ინფორმაციას იძლევიან შიგა სახელმწიფო რესურსების მობილიზების სხვადასხვა მოკლევადიან და საშუალოვადიან ვარიანტებზე.

მიუხედავად იმისა, რომ შიგა რესურსების ძირითად წყაროს ეკონომიკური ზრდა წარმოადგენს, სახელმწიფო შემოსავლების ზრდაში დიდ როლს თამაშობს სწორად ჩამოყალიბებული და მოქნილი მექანიზმების არსებობა. ასეთ მექანიზმს წარმოადგენს, მაგალითად, პროგრესული საგადასახადო სისტემის დანერგვა. რა თქმა უნდა, ყველა ქვეყნისათვის გამოსაყენებელი საერთო მოდელის შექმნა და შეთავაზება შეუძლებელია, მაგრამ ცნობილია, რომ იმ ქვეყნებში, სადაც საგადასახადო შემოსავლები მშპ-ის 15%-ზე ნაკლებია, სახელმწიფოს ძირითადი ფუქციების შესრულების კუთხით სერიოზული პრობლემები არსებობს. მსოფლიოს ყველაზე ღარიბი ქვეყნების დაახლოებით ნახევარში საგადასახადო შემოსავლები სწორედ ამ ნიშნულს არ აღემატება. (Gaspar, და სხვ., 2016:23)

რასაკვირველია, საგადასახადო კანონმდებლობის დაცვა, დარღვევების აღმოფხვრა და გადასახადებისგან თავის არიდების ფაქტების შესწავლა შესაბამისი სახელმწიფო სტრუქტურების საქმეა, მაგრამ მნიშვნელოვან ფაქტორს წარმოადგენს ის, რომ რიგ ქვეყნებში მსგავსი პრობლემების აღმოფხვრას ხელი შეუწყო ეროვნული საგადასახადო კანონმდებლობის ცვლილებამ და დახვეწამ. ამ სფეროში რეფორმები უნდა უზრუნველყოფდნენ: ა) წონასწორობის დაცვას მოკლევადიან პერიოდში შემოსულობების ზრდის შესაძლებლობების ამაღლების თვალსაზრისით ისეთი ღონისძიებების გატარებით, როგორიცაა ირიბი გადასახადების განაკვეთების ცვლილება; ბ) საშუალოვადიანი მიზნების მიღწევას ისეთი ღონისძიებების გატარებით, როგორიცაა პირდაპირ გადასახადებზე პროგრესული შკალის დაწესება. გარდა ამისა, ჩრდილოვანი ეკონომიკის არსებობასთან დაკავშირებული პრობლემების აღმოსაფხვრელად საჭიროა დამატებითი ღონისძიებების გატარება, მ.შ. გადასახადების გადამხდელთა და გადასახადების აკრეფის სისტემის ეფექტურობის მნიშვნელოვანი ამაღლება.

ზემოთქმულთან ერთად, ბუნებრივი რესურსებით მდი-

* კვლევის შედეგები წარმოდგენილ იქნა I ეროვნულ სამეცნიერო კონფერენციაზე „ეკონომიკური მეცნიერების კრიზისი და ახალი პარადიგმების ძიება“

დარ განვითარებად ქვეყნებში განსაკუთრებით აქტუალურია ნედლეულის მოპოვებასა და გადამუშავებიდან მიღებულ შემოსავლებში სახელმწიფოს წილის გაზრდის არსებული შესაძლებლობების შესწავლა და გადახედვა სახელმწიფოს როლის გაზრდის მიმართულებით.

შემოსავლებისგან განსხვავებით, განვითარებადი ქვეყნების მთავრობებს კიდევ უფრო მეტი ყურადღება მართებთ ხარჯებთან დაკავშირებით, ვინაიდან ამ ქვეყნებში სახელმწიფო ხარჯების სტრუქტურა საკმაოდ მაღალი ხარისხის მოუქნელობით ხასიათდება. ამას განაპირობებს ის ფაქტორი, რომ სახელმწიფო ხარჯების უდიდეს ნაწილს მიმდინარე ხასიათი აქვს და გამოირჩევა მკვეთრი ცვალებადობით. ამგვარ პირობებში, განვითარებად ქვეყნებს სტრუქტურული ტრანსფორმაციის პროცესების მხარდაჭერის მიზნით სახელმწიფო ფინანსების მართვის ძირეული ცვლილების განსახორციელებლად მეტად შეზღუდული შესაძლებლობები გააჩნიათ. ისევე, როგორც საგადასახადო შემოსავლების შემთხვევაში, აქაც საჭიროა რეფორმების ეტაპობრივად გატარება ეროვნული პრიორიტეტების გათვალისწინებით. განსაკუთრებით გასათვალისწინებელია უმნიშვნელოვანეს სფეროებში ინვესტიციებისა და ხარჯების, მ.შ. სოციალურ დაცვაზე მიმართული ხარჯების, მისაღები დონის დადგენა. ის ქვეყნები, რომლებიც დამოკიდებული არიან ნედლეულის ექსპორტზე, ნედლეულზე ფასების შემცირების შემთხვევაში იძულებული ხდებიან შეამცირონ სოციალური ხარჯები. ამიტომ სოციალური დაცვის მინიმალური რეალური დონის დადგენა და შენარჩუნება მოითხოვს შესაბამისი მექანიზმების შექმნას, რომლებიც უზრუნველყოფს მთელი ეკონომიკური ციკლის განმავლობაში ხარჯების სტაბილური დონის შენარჩუნებას.

მდგრადი განვითარების ინტერესების შესაბამისად, შიგა სახელმწიფო რესურსების მობილიზებაში დიდი როლის შესრულება შეუძლიათ განვითარების ნაციონალურ ბანკებს. როგორც წესი, კერძო სტრუქტურები უპირატესობას ანიჭებენ კომერციული საქმიანობის დაფინანსებას. ამ დროს ძირითად ხარვეზს წარმოადგენს არასაკმარისი დაფინანსების არსებობა ეკონომიკური ტრანსფორმაციის ინტერესებიდან გამომდინარე, რომელიც დაკავშირებულია მსხვილმასშტაბიან პროექტებთან, მაღალ რისკებთან და თანხების ხანგრძლივ ამოღებადობასთან. ამ პრობლემების საკუთარ თავზე აღება კერძო ბანკებს არ სურთ. მათგან განსხვავებით, განვითარების ნაციონალურ ბანკებს საკუთარი პასივების სტრუქტურიდან გამომდინარე შეუძლიათ და ვალდებულიც არიან დააფინანსონ გრძელვადიანი პროექტები, მ.შ. ინფრასტრუქტურული პროექტები, კაპიტალტევადი დარგები და სტრატეგიული სექტორები. ისინი, როგორც წესი, არა მხოლოდ სესხების გაცემას ახორციელებენ, არამედ მონაწილეობენ აქციონერულ კაპიტალში და ამგვარად დაინტერესებული არიან პროექტების წარმატებით განხორციელებაში და მათ კონტროლში. განვითარების ნაციონალურ ბანკებს შეუძლიათ მიიღონ კვალიფიციური გადაწყვეტილებები პროექტების ხარისხის ამაღლებისათვის, მოიზიდონ კაპიტალი სხვა წყაროებიდან და ა.შ. შესაბამისად, განვითარების ნაციონალური ბანკები გარდაიქმნენ პოლიტიკის მრავალფუნქციურ ინსტრუმენტებად, რომლებიც ხელს უწყობენ საბაზრო მექანიზმების ფუნქციონირებაში არსებული ხარვეზების გამოსწორებას და ეკონომიკური ზრდის შემაფერხებელი ფაქტორების აღმოფხვრას. (Hermann, 2010:189-204)

განვითარების ნაციონალურ ბანკები, როგორც წესი, მთლიანად სახელმწიფოს საკუთრებაშია, თუმცა შესაძლოა ჰყავდეთ კერძო აქციონერებიც. (De Luna-Martinez, და სხვ. 2012, გვ. 9) მსოფლიოში ამჟამად 250-ზე მეტი მსგავსი ბანკი ფუნქციონირებს ძირითადად აზიაში, ლათინურ ამერიკაში, კარიბის ზღვის აუზში, აფრიკაში და ახლო აღმოსავლეთში. 2008 წლის მსოფლიო ფინანსური კრიზისის პირობებში ამ ბანკების მიმართ ინტერესი კიდევ უფრო გაიზარდა, ვინაიდან ქვეყნებს ეკონომიკის ასაღორძინებლად სჭირდებოდათ გრძელვადიანი დაფინანსების წყაროები. ღარიბ და მცირე ზომის განვითარებად ქვეყნებში საქმე უფრო რთულადაა, ვინაიდან შეზღუდული ტექნიკური და ფინანსური შესაძლებლობების პირობებში მათ მეტი სირთულეები ხვდებათ აღნიშნული ბანკების შექმნის გზაზე. ამ ქვეყნებისთვის ყველაზე კარგი გამოსავალია რეგიონალური ძალისხმევის გაერთიანება (ა) სუბრეგიონალური ბანკების შექმნის მიზნით, ან (ბ) უკვე არსებული ბანკების, როგორც რესურსების გაერთიანებისა და ფინანსური სიძნელეების ერთობლივად გადაჭრის ინსტრუმენტის, გასაძლიერებლად. (Studart, და სხვ., 2016:67)

2008 წლის გლობალურმა ფინანსურმა კრიზისმა კვლავ გამოიწვია პოლიტიკური ინტერესის გაღვივება განვითარების ნაციონალური ბანკების მიმართ, ერთის მხრივ იმის გამო, რომ ქვეყნებს წარმოექმნათ გრძელვადიანი დაფინანსების წყაროების საჭიროება ეკონომიკის ასაღორძინებლად, ხოლო მეორეს მხრივ, ამ ბანკების საერთაშორისო აღიარების განუხრელი ზრდის გამო. (UNCTAD, 2016a:41)

რაც შეეხება უკანონო ფინანსურ ნაკადებს და მათ როლს, დღემდე არ არსებობს ერთიანი შეთანხმებული განმარტება. ისინი, როგორც წესი, იყოფიან ნაკადებად, რომლებიც წარმოადგენს ტრანსნაციონალური დანაშაულებრივი საქმიანობის შედეგს, კორუფციული წარმომავლობის ნაკადებად და საგადასახადო სფეროსთან დაკავშირებულ ნაკადებად. ემპირიული შეფასებები ადასტურებს, რომ უკანონო ფინანსური ნაკადების მთლიანი მოცულობის დაახლოებით 1/3 მოდის დანაშაულებრივ ფულზე, რომლებიც დაკავშირებულია ნარკოტიკებით ვაჭრობასთან, ტერორიზმის დაფინანსებასთან და რეკეტთან; კორუფციული გზით მიღებული რესურსები შეადგენს უკანონო ფინანსური ნაკადების მთელი

მოცულობის მხოლოდ 3%-ს, ხოლო საგადასახადო ხასიათის ტრანსსასაზღვრო ოპერაციებზე მოდის უკანონო ფინანსური ნაკადების მთლიანი მოცულობის დანარჩენი 2/3 ნაწილი. (ЮНКТАД, 2014:47)

უკანონო ფინანსური ნაკადები დაკავშირებულია რესურსების მართლსაწინააღმდეგო მიღებასთან, გადაგზავნასა ან გამოყენებასთან. განვითარებადი ქვეყნებიდან მომდინარე უკანონო ფინანსურ ნაკადებთან დაკავშირებით საერთო ამოცანას წარმოადგენს სწორედ იმ ნაკადების გამოვლენა, რომლებიც ეკონომიკური განვითარებისთვის პოტენციურად საშიშად შეიძლება იქნას მიჩნეული. განვითარებადი ქვეყნები არაგამჭვირვალე საერთაშორისო საფინანსო სისტემის პირობებში ქვეყნიდან კაპიტალის აქტიური გადინების გამო კარგავენ საკუთარი განვითარებისთვის სასიცოცხლოდ აუცილებელ რესურსებს. განვითარებადი ქვეყნებიდან კაპიტალის უკანონო გადინება, როგორც წესი, ადასტურებს ამ ქვეყნებში სახელმწიფო მმართველობის სფეროში ღრმა სტრუქტურული პრობლემების არსებობას. ამგვარად, უკანონო ფინანსურ ნაკადებთან დაკავშირებული არასტაბილურობა ასახავს აქტუალური პოლიტიკური პრობლემების სპექტრს, თუმცა ანალიტიკური ბაზისი და ემპირიული მეთოდოლოგიები კვლავ დავის საგანს წარმოადგენს. (Reuter, და სხვ., 2012:15)

სხვა კვლევის თანახმად, იმის გათვალისწინებითაც კი, რომ საგადასახადო დაბეგვრიდან მოგების განრიდების გამო დამდგარი შედეგები სახელმწიფო ბიუჯეტზე მალევე არ აისახება, ტრანსნაციონალური კომპანიების მოგების დაუბეგრავად გადინების შედეგად 2014 წელს მთელს მსოფლიოში დაახლოებით 600 მლრდ აშშ დოლარი ვერ იქნა მიღებული გადასახადების სახით. (Crivelli და სხვ., 2015:118)

კიდევ ერთმა კვლევამ აჩვენა, რომ ამერიკის შეერთებული შტატების კომპანიების მიერ როგორც ქვეყნის შიგნით, ისე მის გარეთ მიღებული და საგადასახადო თავშესაფრებში გატანილი მოგების ოდენობა 1980-2014 წლებში გაიზარდა 10-ჯერ. (Zucman, 2014:121-148). UNCTAD[1]-ის მონაცემების თანახმად, მხოლოდ ოფშორული ცენტრების გამოყენების შედეგად, განვითარებადი ქვეყნები ტრანსნაციონალური კომპანიებიდან ყოველწლიურად ვერ იღებენ გადასახადებს 100 მლრდ აშშ დოლარის ოდენობით. თუ გავითვალისწინებთ, რომ განვითარებადი ქვეყნები უფრო მეტად არიან დამოკიდებული კომპანიებიდან მიღებულ მოგების გადასახადებზე, სავარაუდოდ განვითარებად ქვეყნებში სახელმწიფო ბიუჯეტის დანაკარგები ამგვარი ქმედებებისგან გაცილებით მაღალია, ვიდრე განვითარებულ ქვეყნებში. (UNCTAD, 2015:39).

ჩვენი აზრით, განვითარებადი ქვეყნებისთვის უდიდესი მნიშვნელობა აქვს საგადასახადო ბაზის მოწესრიგებას და ქვეყნებიდან მოგების გადინების შემცირებას. მათ სჭირდებათ ისეთი საგადასახადო რეჟიმები, რომლებიც იქნება ადვილად ადმინისტრირებადი და გამოყენებადი ადგილობრივი ეკონომიკის სპეციფიკიდან გამომდინარე. იმის ნაცვლად, რომ აღნიშნულ ქვეყნებში ხდებოდეს რთული საერთაშორისო ნორმების დანერგვა, უმჯობესი იქნება ძალისხმევის მიმართვა უფრო მკაფიო და მარტივი წესების შემოღებაზე, რომლებიც მეტად შეესაბამებიან განვითარებად ქვეყნებში საგადასახადო დაბეგვრის პოტენციალის განვითარებას.

საგადასახადო სფეროში საერთაშორისო თანამშრომლობის განვითარებისთვის უკანონო ფინანსურ ნაკადებთან ბრძოლა უკანასკნელი წლების ერთ-ერთი უდიდესი გამოწვევაა. საყოველთაო გლობალიზაციის პირობებში საგადასახადო დაბეგვრის საკითხებში საერთაშორისო თანამშრომლობის მნიშვნელობა დღითიდღე იზრდება, ვინაიდან ერთ რომელიმე ქვეყანაში მოქმედმა საგადასახადო სისტემამ შესაძლოა გავლენა მოახდინოს სხვა ქვეყნების ბიუჯეტების შემოსულობებზე. ამის მაგალითებია გადასახადებისგან თავის არიდება, ფინანსური აქტივების განთავსება საგადასახადო თავშესაფრებში, უკანონო ფინანსური ნაკადების მოძრაობა და სხვა.

UNCTAD-ის მონაცემებით, განვითარებად ქვეყნებში 2030 წლამდე დახმარების პროგრამის განხორციელებას წელიწადში დასჭირდება დაახლოებით 2,5 ტრილიონი აშშ დოლარი. იმისათვის, რომ ამ პერიოდისთვის ლიკვიდირებულ იქნას უკიდურესი სიღარიბე (თუ დავუშვებთ, რომ დანაზოგები, პირდაპირი უცხოური ინვესტიციები და განვითარების მიზნით გაწეული ოფიციალური დახმარებები დარჩება იმავე დონეზე), მაგალითად, აფრიკაში მშპ უნდა იზრდებოდეს წელიწადში მინიმუმ 15%-ით. (UNCTAD, 2016b:36)

განვითარებად ქვეყნებში ინფრასტრუქტურის დაფინანსებაში არსებული დეფიციტი შეადგენს წელიწადში დაახლოებით 1,4 ტრლნ აშშ დოლარს. ამასთან დაკავშირებით, მიუხედავად იმისა, რომ საერთაშორისო სახელმწიფოებრივი დაფინანსება და განვითარების მიზნით ეფექტიანი საერთაშორისო თანამშრომლობა უმნიშვნელოვანეს როლს ასრულებს მდგრადი განვითარების მიზნების მიღწევაში, შიგა სახელმწიფოებრივი რესურსების და კერძო კაპიტალის შიგა და საერთაშორისო ნაკადების მობილიზებას გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს დაფინანსებაში არსებული სერიოზული ნაკლოვანებების აღმოსაფხვრელად.

ბოლო წლების განმავლობაში შესამჩნევია შერეული დაფინანსების და მასთან დაკავშირებული ახალი ფინანსური ინსტრუმენტების გამოყენების წახალისების ტენდენცია, რომლის ერთ-ერთ ინიციატორს გაერო წარმოადგენს. ტენდენციის მიზანია განვითარების ორმხრივი და მრავალმხრივი დაფინანსების გამოყენება სტრატეგიული მიდგომის საფუძველზე, რათა მოხდეს კერძო კაპიტალის მობილიზების ხელშეწყობა მაღალი უკუგების მქონე საინვესტიციო პროექტების განსახორციელებლად. (World Economic Fo-

[1] United Nations Conference on Trade and Development

rum and Organization for Economic Cooperation and Development, 2015:33)

შერეული დაფინანსების ინსტრუმენტებში მოიაზრება სახელმწიფო–კერძო პარტნიორობა, ინოვაციური ფონდები, კრედიტების გარანტიების სახელმწიფო პროგრამები, პოლი–ტიკური რისკებისგან დაზღვევა, სოციალური ობლიგაციები, სინდიცირებული სესხები და სხვა.

მსოფლიო დონეზე მდგრადი განვითარების მიზნების მიღწევის დაფინანსება მნიშვნელოვან პრობლემას წარმო–ადგენს. დაფინანსების არარსებობა მსოფლიო დონეზე დანაზოგების სიმცირით არ არის განპირობებული. დღეისა–თვის გლობალურ დონეზე ინსტიტუციონალური ინვესტო–რების მართვაშია 115 ტრლნ აშშ დოლარის აქტივები. (Inter-Agency Task Force on Financing for Development, 2017:19) მათ უმეტესობას შეადგენს განვითარებული ქვეყნების ფასიანი ქაღალდები და სხვა დაბალშემოსავ–ლიანი აქტივები. შესაბამისად, იმისათვის, რომ დანაზოგები განვითარების სფეროს პროექტებამდე მივიდეს, საჭიროა როგორც არსებული მრავალმხრივი განვითარების და სხვა საერთაშორისო ბანკების ჩართულობა, ისე ახალი ბანკების შექმნაც. განვითარების ბანკები შესაძლოა გახდნენ განვი–თარების პროცესის საკვანძო მონაწილეები, გრძელვადიანი დაფინანსების მიწოდების გზით უშუალოდ ფონდირების საკუთარი წყაროების, ახალი წყაროებისა და დამატებითი რესურსების, მ.შ. კერძო რესურსების მოზიდვის ხარჯზე.

მრავალმხრივი განვითარების და სხვა საერთაშორისო ბანკებს შეუძლიათ შეასრულონ მნიშვნელოვანი როლი არა მხოლოდ პირდაპირ დაფინანსებაში, არამედ შექმნან ფინანსური ინსტრუმენტები, რომელთა საშუალებით გრძელ–ვადიან პერიოდში გაუმჯობესდება რისკების განაწილება მსესხებლებსა და გამსესხებლებს შორის. მათ ასევე შეუძ–ლიათ კერძო სექტორის წინაშე არსებული ინფორმაციული დანაკლისის შევსება და, აუცილებლობის შემთხვევაში, კერძო ინვესტორებთან სხვადასხვა ფორმით თანამშრომლობა ერთობლივი დაფინანსების მექანიზმების ფარგლებში.

გარდა ამისა, მრავალმხრივი განვითარების ბანკებს შეუძლიათ სესხებზე მოთხოვნილებების დაკმაყოფილება დაბალი შემოსავლების მქონე ქვეყნებში სოციალურ–ეკონომიკური პროექტების შეღავათიანი დაფინანსებისთვის. თუმცა, მრავალმხრივი განვითარების და სხვა საერთაშო–რისო ბანკები რაოდენობრივად ცოტაა მსოფლიოში, და ევროპის საინვესტიციო ბანკის გარდა, ისინი არ ამჟღავნე–ბენ განსაკუთრებულ სურვილს და გულმოდგინებას სესხე–ბის გაცემაში. ამგვარად, დღეისათვის ერთ–ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი ამოცანაა მრავალმხრივი განვითარების ბანკების მართვის რეფორმა, რათა მათ შეძლონ თავიანთი კაპიტალური ბაზისა და სესხების მოცულობის გაზრდა.

მრავალმხრივი განვითარების ბანკების ორგანიზაციული სტრუქტურა და საქმიანობა მიმართულია გრძელვადიანი კაპიტალის დეფიციტის აღმოფხვრაზე მნიშვნელოვან ინფრას–ტრუქტურულ სფეროებში ინვესტირებისთვის. ამ ბანკებს შორისაა ბოლო პერიოდში ჩამოყალიბებული განვითარების ახალი ბანკი და ინფრასტრუქტურული ინვესტიციების აზიის ბანკი. მათი შექმნა წარმოადგენს დადებით ტენდენციას არა მხოლოდ ზემოხსენებული მიზეზების, არამედ მათი პოტენციური როლის გამო განვითარების ბანკების ქსელის გაძლიერებაში ეროვნულ, (სუბ) რეგიონალურ და საერთა–შორისო დონეზე. ამასთან აღსანიშნავია, რომ განვითარების ახალი ბანკები საჭირო დროს შეიქმნენ, რადგანაც ისინი შესაძლოა გახდნენ მნიშვნელოვანი მექანიზმი, რომელიც გარდაქმნის გლობალური დანაზოგების და ლიკვიდობის ნაწილს მაინც მეტად აუცილებელ საწარმოო და გრძელვადიან ინვესტიციებად, მ.შ. მდგრადი განვითარების მიზნების მისაღწევად.

ახალ მრავალმხრივი განვითარების ბანკებს, რომლებშიც სამხრეთის ქვეყნები წამყვან როლს ასრულებენ, შეუძლიათ მჭიდროდ ითანამშრომლონ განვითარების მრავალმხრივ და ნაციონალურ ბანკებთან, რითაც შეავსებენ და გააუმჯობე–სებენ დაკრედიტების არსებულ პრაქტიკას. მიუხედავად იმისა, რომ მრავალმხრივი განვითარების ბანკებს შესაძლოა გააჩნდეთ სესხების სტრუქტურირების და დაფინანსების მეტი გამოცდილება, განვითარების ნაციონალურმა ბანკებმა უკეთ იციან ადგილობრივი პირობები, რაც ხელს უწყობს ეროვნულ დონეზე საინფორმაციო ასიმეტრიის გამოსწორებას. განვითარების მრავალმხრივ და ნაციონალურ ბანკებთან სტრატეგიული პარტნიორობის დამყარების გზით, ახალ მრავალმხრივი განვითარების ბანკებს სავსებით შეუძლიათ ზეგავლენა მოახდინონ 21–ე საუკუნეში განვითარების დაფი–ნანსების ბუნებაზე.

განვითარების მიზნით საერთაშორისო თანამშრომ–ლობისა და საერთაშორისო დაფინანსების საკითხების გან–ხილვისას შესასწავლია სხვადასხვა პრობლემები, რომლებსაც აწყდებიან განვითარებადი ქვეყნები ერთ სულ მოსახლეზე სხვადასხვა შემოსავლებისას და სტრუქტურული გარდაქმნის განსხვავებულ სტადიებზე. კერძოდ, რაც უფრო გვიან გადადიან ქვეყნები ინდუსტრიალიზაციისა და განვითარების ეტაპზე, მით მაღალია ძლიერი საინვესტიციო იმპულსის საჭიროება. (UNCTAD, 2016a:45) თუმცა დღემდე ღია რჩება მეორე საკითხი – როგორ უნდა იქნეს შენარჩუნებული განვითარებად ქვეყნებში ზრდადი დინამიკა და მდგრადი განვითარება, ვინაიდან ბოლო ათწლეულის განმავლობაში ბევრმა საშუალო შემოსავლების მქონე ქვეყნებმა, რომლებ–მაც დაიწყეს განვითარებულ ქვეყნებთან გარღვევების შემცი–რება, მომდევნო ეტაპზე განიცადეს ტენდენციის ცვლილება და გაღრმავების ისევ ძველებურად გადიდება. საჭიროა გვესმოდეს, რომ მდგრადი განვითარების შენარჩუნება ავტომატურად არ ხდება – საერთაშორისო თანამეგობრობა არა ნაკლები სერიოზულობით და დაკვირვებით უნდა მიუდგეს

აღნიშნულ ქვეყნებს და დაეხმაროს მათ, ისევე როგორც იმ ღარიბ ქვეყნებს, რომლებსაც სჭირდებათ თავდაპირველი ძლიერი საინვესტიციო იმპულსი, რათა დაიწყონ ჩამორჩენის დაძლევა და დაადგინონ მდგრადი განვითარების გზას.

განვითარებადი ქვეყნების უმრავლესობაში საგადასახადო რეფორმების წარმატებისა და ეფექტურობისთვის გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს იმას, რომ ადმინისტრაციული და ინსტიტუციური პოტენციალის განვითარება რთული და ხანგრძლივი პროცესია, რომლის შედეგები სწრაფად არ მიიღწევა. აღნიშნული პოტენციალის შესაქმნელად განვითარებად ქვეყნებს ხშირად არ გააჩნიათ რესურსები, ინვესტიციების სტაბილურად მაღალი დონე და პოლიტიკური სტაბილურობა. ყოველივე ეს მოითხოვს საერთაშორისო საზოგადოების შეთანხმებულ ძალისხმევას, რაც დახმარებას გაუწევს შესაბამისი ადამიანური და ფინანსური რესურსების გამონახვაში. (Organization for Economic Cooperation and Development, 2016: 8)

შიგასახელმწიფოებრივი რესურსების მობილიზება არ ხდება გლობალური ეკონომიკისგან იზოლაციის პირობებში, რაც მტკიცდება მზარდი შეშფოთებით იმ დანაკარგების გამო, რომლებიც ადგება სახელმწიფო ბიუჯეტებსა და ინსტიტუტებს უკანონო ტრანსსასაზღვრო ფინანსური ნაკადებით. სავარაუდოა, რომ ბევრ განვითარებად ქვეყნებში საგადასახადო რეჟიმებისა და ძირითადი მექანიზმების მუშაობის მნიშვნელოვანი გაუმჯობესება რთული იქნება, თუ არ გავითვალისწინებთ იმ ზეგავლენას, რომელსაც ერთმანეთზე ახდენენ საგადასახადო დაბეგვრის ეროვნული სისტემები. ანალოგიურად, განვითარების ნაციონალურ ბანკებს შეუძლიათ კონსტრუქციული თანამშრომლობა განვითარების სუბრეგიონალურ და მრავალმხრივ ბანკებთან დაკრედიტების პრაქტიკის, აგრეთვე რეგულირების საერთო პოტენციალისა და ფინანსური ინჟინერინგის გასაუმჯობესებლად.

## დასკვნა

ზემოთქმულიდან გამომდინარე, დასკვნის სახით შეგვიძლია ჩამოვაყალიბოთ, რომ ყველაზე მნიშვნელოვან პასუხგასაცემ საკითხებს დღეისათვის წარმოადგენს შემდეგი:

ა) ყველაზე უკეთ როგორ უნდა დალაგდეს რესურსების მობილიზების შიგა პოლიტიკური ინსტრუმენტები, მ.შ. გადასახადებით დაბეგვრის შიგა სისტემა, საბიუჯეტო-საფინანსო პოლიტიკა და განვითარების ბანკების ქსელი, რათა განვითარებადი ქვეყნების მთავრობებმა შეძლონ ეროვნული პოლიტიკის ცვლილება განვითარების გრძელვადიანი დაფინანსების ინტერესებში არასტაბილური და გაურკვეველი გლობალური ეკონომიკური მდგომარეობის პირობებში;

ბ) როგორ უნდა იქნას უზრუნველყოფილი განვითარების ხელშეწყობაზე მიმართული მაკროეკონომიკური პოლიტიკის უფრო მჭიდრო სისტემატური კოორდინაცია ქვეყნებს შორის, მ.შ. განვითარებადი ქვეყნებიდან უკანონო ფინანსური ნაკადების შემცირების, საგადასახადო საკითხებში საერთაშორისო თანამშრომლობის გაღრმავებისა და განვითარების მრავალმხრივი ბანკების საქმიანობის გაფართოვების მიზნით;

გ) რა როლი ეკისრება საერთაშორისო საჯარო ფინანსებს და თანამშრომლობას განვითარების მიზნით დაფინანსებისთვის სახსრების დეფიციტის შესავსებად; როგორ უნდა განისაზღვროს ოფიციალური დახმარება განვითარების მიზნით დაფინანსების ახალი ინსტრუმენტების გათვალისწინებით, რომლებიც ორიენტირებულია საჯარო და კერძო სტრუქტურების თანამშრომლობასა და შერეულ დაფინანსებაზე;

დ) რამდენად განსხვავდება დაბალი და საშუალო შემოსავლების დონის მქონე ქვეყნების წინაშე არსებული პრობლემები დაფინანსების ეროვნულ და საერთაშორისო მექანიზმებსა და გატარებად პოლიტიკასთან მიმართებაში.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. საჯარო ფინანსების მართვის რეფორმა საქართველოში, 2017. https://mof.ge/images/File/biujeti/European_Union_Finish_14_09_2017.pdf
2. Crivelli, E., De Mooij, R. and Keen, M. (2015). „Base erosion, profit shifting and developing countries“. International Monetary Fund Working Paper, № 15/118.
3. De Luna-Martinez, J. and Vicente, CL. (2012). „Global survey of development banks“. World Bank Policy Research Working Paper, № 5969.
4. Gaspar, V., Jaramillo L. and Wingender, P. (2016). „Political institutions, State building and tax capacity: Crossing the tipping point“. International Monetary Fund Working Paper, № 16/233.
5. Hermann, J. (2010). „Development banks in the financial liberalization era: The case of BNDES (National Bank for Economic and Social Development) in Brazil“. CEPAL (Economic Commission for Latin America and the Caribbean) Review, № 100.
6. Inter-Agency Task Force on Financing for Development. (2017). „Financing for Development: Progress and Prospects“. United Nations publication, Sales № E.17.I.5, New York.
7. Organization for Economic Cooperation and Development (2016). Total official support for sustainable development: A new statistical measure for the Sustainable Development Goals era. URL: http://www.oecd.org/dac/financing-sustainable-development/tossd.htm
8. Reuter, P. ed., (2012). „Draining Development? Controlling Flows of Illicit Funds from Developing Countries“. World Bank, Washington, D.C.
9. Studart, R. and Gallagher, KP. (2016). „Infrastructure for sustainable development: The role of national development banks“. Global Economic Governance Initiative Policy Brief, № 7.
10. UNCTAD, (2016a). „Trade and Development Report, 2016: Structural Transformation for Inclusive and Sustained Growth“. United Nations publication, Sales № E.16.II.D.5, New York and Geneva.
11. UNCTAD, (2016b). „Economic Development in Africa Report 2016: Debt Dynamics and Development Finance in Africa“. United Nations publication, Sales № E.16.II.D.3, New York and Geneva.
12. UNCTAD, (2015). „World Investment Report, 2015: Reforming International Investment Governance“. United Nations publication, Sales № E.15.II.D.5, New York and Geneva.
13. World Economic Forum and Organization for Economic Cooperation and Development. (2015). Blended Finance, Vol. 1: A Primer for Development Finance and Philanthropic Funders (Geneva).
14. Zucman, G. (2014). „Taxing across borders: Tracking personal wealth and corporate profits“. Economic Perspectives, № 28 (4).
15. ЮНКТАД, (2014). „Доклад о торговле и развитии, 2014: глобальное управление и пространство для маневра в политике в интересах развития“. Издание Организации Объединенных Наций, в продаже под № R.14.II.D.4, Нью-Йорк и Женева.

# IMPORTANCE OF INTERNATIONAL COOPERATION IN MOBILIZING AND DEVELOPING DOMESTIC FINANCIAL RESOURCES OF THE STATE

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.034

**MEDEA CHELIDZE**
PhD in Economics, Professor,
Georgian Technical University, Georgia
medach7@yahoo.com

**TAMARI BERIDZE**
PhD in Technology, Professor,
Georgian Technical University, Georgia
t.beridze@yahoo.com

**KEYWORDS:** FINANCIAL RESOURCES, TAX DISCIPLINE, MANAGEMENT OF PUBLIC FINANCES, STATE REVENUES, MOBILIZATION OF INTERNAL RESOURCES

**SUMMARY**

Many of the obstacles that Governments face in developing countries in effectively managing domestic financial resources are due to structural conditions and related development problems. For example, a high concentration of wealth and high inequality of income are often associated with political processes and the weakening of the rule of law. Similarly, dependence on the exploitation of natural resources can lead to unpredictability and instability in the structure of public revenues, which limits the ability of the state to plan and maintain the level of investment consistent with long-term development goals.

Measures aimed at strengthening the public financial management system and, therefore, mobilizing domestic public resources should be carried out taking into account these various problems, often of a structural nature. Important for the success and effectiveness of tax reforms in most developing countries is the recognition that the development of administrative and institutional capacity at the national level is a complex and time-consuming process, the results of which will not be immediately apparent. To create such a potential, developing countries may often lack resources, expertise and political stability. This will require concerted efforts of the international community to help them find the necessary human and financial resources to support measures aimed at improving the overall system of public finance regulation and mobilizing domestic public resources.

# ახალგაზრდების პროფესიულ ორიენტაციაზე მოქმედი ფაქტორების კვლევა საქართველოში

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.035

**მურთაზ კვირკვაია**
ეკონომიკის დოქტორი, პროფესორი,
გრიგოლ რობაქიძის სახელობის უნივერსიტეტი, საქართველო
m.kvirkvaia@gruni.edu.ge

**ვასილ კიკუტაძე**
ეკონომიკის დოქტორი,
ასოცირებული პროფესორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი
გრიგოლ რობაქიძის სახელობის უნივერსიტეტი, საქართველო
vasil.kikutadze@tsu.ge

**დავით სიხარულიძე**
ეკონომიკის დოქტორი,
ასოცირებული პროფესორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
davit.sikharulidze@tsu.ge

**შოთა შაბურიშვილი**
ეკონომიკის დოქტორი,
ასოცირებული პროფესორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, საქართველო
shota.shaburishvili@tsu.ge

**ვახტანგ ჭარაია**
ეკონომიკის დოქტორი,
ასოცირებული პროფესორი,
გრიგოლ რობაქიძის სახელობის უნივერსიტეტი, საქართველო
vakhtang.charaia@tsu.ge

**საკვანძო სიტყვები:** პროფესიული ორიენტაცია, პროფესიების პრესტიჟი, შრომის ბაზარი, კარიერული განვითარება

## შესავალი[1]

*დიდი სოციალური, პოლიტიკური და ეკონომიკური მნიშვნელობის გამო პროფესიული ორიენტაციის პრობლემები მრავალი ქვეყნისა და საერთაშორისო ორგანიზაციის მუდმივი ზრუნვის საგანს წარმოადგენს. სტატიაში გაანალიზებულია პროფესიული ორიენტაციის კვლევის თეორიულ-მეთოდოლოგიური საფუძვლები, რომლებიც განსაზღვრავს ახალგაზრდების პროფესიული ორიენტაციის ძირითად ჩარჩოებს მთელს მსოფლიოში. გამოვლენილია საქართველოში პროფესიული ორიანტაციის სფეროში არსებული პრობლემები, რაც რიგ შემთხვევაში ეკონომიკური განვითარების შემაფერხებელი და სოციალური მდგომარეობის გაუარესების ძირითადი ფაქტორია.*

## ლიტერატურის ანალიზი

ახალგაზრდების პროფესიული ორიენტაცია აქტუალური საკითხია არა მარტო საქართველოში არამედ მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. ქვეყანაში განხორციელებული შრომის ბაზრის კონიუნქტურის კვლევები, გვიჩვენებს რომ უმუშევრობის არსებული მაღალი დონის პირობებში, როდესაც ასიათასობით ადამიანი უმუშევარია, დამსაქმებლები ვერ პოულობენ ვაკანტური სამუშაო ადგილებისთვის შესაბამის

[1] კვლევა განხორციელდა გრიგოლ რობაქიძის სახელობის უნივერსიტეტში, ფუნდამენტური კვლევებისთვის შოთა რუსთაველის ეროვნული სამეცნიერო ფონდის საგრანტო დაფინანსების ფარგლებში. გრანტი №217362

კადრებს, შესაბამისად სწორი პროფესიული ორიენტაცია იძენს აქტუალურ მნიშვნელობას (Kvirkvaia M., 2015. ). შესაბამისად, დღეისათვის პროფესიული ორიენტაციის შესახებ მრავალი თეორია არსებობს, რომლებიც ხსნიან პროფესიულ ორიენტაციაზე მოქმედ ფაქტორებს და გვაწვდიან მნიშვნელოვან მოსაზრებებს პროფესიული ორიენტაციის ცალკეული ასპექტების შესახებ. მაგალითად, კოლუმბიის უნივერსიტეტის პროფესორი ნავინი (Navin, 2009) აღნიშნავს, რომ პროფესიის არჩევა არის უკიდურესად მნიშვნელოვანი გადაწყვეტილება, რომელიც გავლენას ახდენს ინდივიდების მომავალი ცხოვრების ხარისხზე და საჭირო პროფესიის გამოვლენასთან დაკავშირებული ინფორმირებული გადაწყვეტილებები ზრდის მომავალი კარიერულ წარმატებისა და კმაყოფილების ხარისხს. ოსიპოვი (Osipow, 1996.) აღნიშნავს, რომ ინდივიდის კარიერული ცხოვრება შეიძლება განვიხილოთ, როგორც განვითარების საფეხურები, რომელიც შედგება სხვადასხვა ეტაპებისაგან და ერთიანობაში წარმოადგენს ამა თუ იმ ადამიანის კარიერული განვითარების სურათს. სუპერის (Super, 1990. ) თეორიის თანახმად არსებობს სიცოცხლის და კარიერის ექვსი ეტაპი, ესენია: კრისტალიზაცია, დაზუსტება, განხორციელება, სტაბილიზაცია, კონსოლიდაცია და პენსიაზე გასვლისადმი მომზადება. მისი თეორიის თანახმად, ისეთი ფსიქოლოგიური მახასიათებლები, როგორიცაა: საჭიროებები, ინტერესი, დაზვერვა, შესაძლებლობა და მიდრეკილებები განაპირობებს კარიერულ მიღწევებს.

**H1. ინდივიდის ინფორმირებულობის ხარისხი კონკრეტული პროფესიის შესახებ, მნიშვნელოვნად განაპირობებს მის პროფესიულ არჩევანს, კერძოდ შეიძლება დაბალი ინფორმირებულობის ხარისხი არასწორი პროფესიული არჩევანის გაკეთების წინაპირობაც კი გახდეს.** გინზბერგის (Ginzberg, 1939;) კარიერული თეორიის მიხედვით, კარიერული არჩევანი ეს არის უკუქცევადი პროცესი, რომელსაც ადგილი აქვს პიროვნების განვითარების კონკრეტულ ეტაპზე, რომელიც ინდივიდის შესაძლებლობებსა და სურვილებს შორის კომპრომისს გულისხმობს. გინზბერგის კვლევებიდან შეგვიძლია დავასკვნათ, რომ კარიერის არჩევა არ გახლავთ ერთჯერადი გადაწყვეტილება, ის წლების განმავლობაში სხვადასხვა ფაქტორების გათვალისწინებით მიიღება. ბრაუნი (Brown, 2002) პროფესიის არჩევას აღწერს, როგორც ინდივიდის შესაძლებლობის, უნარის და სამუშაოს ფასეულობის შეფასებას, რომელიც აუცილებელია წარმატებისათვის მოცემული საქმიანობაში და მისი დაკმაყოფილება ხდება სხვადასხვა პროფესიული ალტერნატივების ხელმისწვდომის შემთხვევაში.

**H2. პროფესიის არჩევა არის უკიდურესად მნიშვნელოვანი გადაწყვეტილება, რომელიც გავლენას ახდენს ინდივიდების მომავალი ცხოვრების ხარისხზე და შესაბამისად ინდივიდები მსგავსი ტიპის გადაწყვეტილებების მიღებას მნიშვნელოვან დროს უთმობენ.** ვატლესი (Wattles, 2015) აღნიშნავს, რომ ინდივიდი თავისი პროფესიით რომ მოერგოს ცვალებად სოციო-ეკონომიკურ პირობებს, მან პროფესიის არჩევის შესახებ გადაწყვეტილების მიღებამდე ამომწურავად უნდა შეისწავლოს ცალკეული პროფესიების მახასიათებლები და შემდეგ მიიღოს არგუმენტირებული გადაწყვეტილება პროფესიის არჩევის შესახებ. სტენფორდის უნივერსიტეტის მკვლევარი ბანდურა (Bandura, 2001) აღნიშნავს, რომ ინდივიდების პროფესიის არჩევის პროცესზე გავლენას ახდენს, ისეთი ფაქტორობი, როგორიცაა გარემო, რომელშიც ისინი ცხოვრობენ, მათი პიროვნული მიდრეკილებები და ინდივიდუალური საგანმანათლებლო მიღწევები. გარაის (Garrahy, 2001) თანახმად, სკოლა არის სოციალური ინსტიტუტი, რომელიც გავლენას ახდენს სქესის შესაფერის ქცევაზე, ინტერესსა და საქმიანობაზე. ამგვარი მოსაზრება მოიცავს კურიკულუმის საგნებს, სწავლების ხარისხს, სტუდენტების მონაწილეობას სკოლის აქტივობებში, სკოლის ინსტრუქციებს, პოლიტიკასა და სასწავლო მასალებზე სტუდენტებისათვის წვდომას.

**H3. საქართველოში დამამთავრებელი სკოლის მოსწავლეები პროფესიული არჩევანის შესახებ მიღებულ გადაწყვეტილებას არ განიხილავენ, გრძელვადიანი პროფესიული კარიერის საფუძვლად, რის გამოც მათ ხშირად უწევთ პროფესიის შეცვლა.** დოქტორი მურაგური (Muraguri, 2011) ამტკიცებს, რომ ინდივიდის პროფესიის არჩევაზე შესაძლებელია გავლენა მოახდინოს რამდენიმე ფაქტორმა, კერძოდ, პიროვნულმა და კულტურულმა ფასეულობებმა, ოჯახის მდგომარეობამ, კარიერულმა მოლოდინმა და კარიერის გზამკვლევის არსებობამ. მკვლევარ კერკას (Kerka, 2000) თანახმად, პროფესიის არჩევაზე გავლენას ახდენს ისეთი ფაქტორები, როგორიცაა პიროვნული მახასიათებლები, ინტერესი, თვითშეფასება, კულტურული იდენტიფიკაცია, გლობალიზაცია, სოციალიზაცია, როლური მოდელი, სოციალური მხარდაჭერა და ისეთი ხელმისაწვდომი რესურსები, როგორიცაა ინფორმაცია და ფინანსები.

**H4. ინდივიდის პროფესიულ არჩევანს უპირატესად სოციალურ-ეკონომიკური ფაქტორები, კერძოდ ოჯახის შემოსავლები, დასაქმების პერსპექტივა, პროფესიის პრესტიჟულობა და სკოლის გავლენა, თუმცა საქართველოში პროფესიით დასაქმების პროცესში განსაკუთრებული მნიშვნელობა პროტექციის წყაროს (ახლობლები, ნათესავები) არსებობას ენიჭება.** ზოგიერთი მკვლევარის მტკიცებით კარიერა და პროფესიული არჩევანის გაკეთება ახალგაზრდის მიერ ძალიან ადრეული ბავშვობის ასაკშივე ხდება (Savickas, 2005) სავისკასის აზრით ინდივიდების კარიერა გამომდინარეობს გარკვეული აქტივობისათვის მნიშვნელობის მინიჭების პროცესიდან და არა

გადაწყვეტილების წინა პერიოდში მომხდარი ფაქტებიდან. ვატტსის (Watts, 2013) მიხედვით, კი კარიერის გზამკვლევი და ორიენტაცია მყარად არის დაკავშირებული საგანმანათლებლო ტრენინგებთან და პროგრამებთან, მაგრამ მათ შორის კავშირი არ არის კარგად შესწავლილი და სუსტად არის განვითარებული ბევრ ქვეყანაში, განსაკუთრებით საშუალო და დაბალშემოსავლიან ქვეყნებში. გოსტეინის (Gostein, 2000) თანახმად მშობლები სხვადასხვა გზებით ახდენენ გავლენას შვილების კარიერული ორიენტაციაზე, რაც შეიძლება გამოიხატებოდეს, როგორც პირდაპირ „გავლენაში", ასევე წინაპრების კარიერული ელემენტების გათვალისწინებაში, ანუ – „მემკვიდრეობაში".

## მეთოდოლოგია

ჩვენი კვლევის პოპულაციას წარმოადგენს საქართველოს საჯარო და კერძოს სკოლის მეთორმეტე კლასელები. ემპირიული ანალიზი დაფუძნებულია გამოკითხვის საშუალებით მიღებული მონაცემებზე. 780 საჯარო და კერძო სკოლის მოსწავლისათვის შემთხვევითი ამონაკრები იყო მომზადებული გენერალური ერთობლიობიდან, რომლის ზომა განისაზღვრა საქართველოს ეროვნული სტატისტიკის მონაცემების გამოყენებით. თანაბრად იყო შერჩეული საქართველოს ყველა რეგიონის საშუალო სკოლა. შესაბამისად ამ სკოლებში შემთხვევითი პრინციპით გამოკითხულ იქნა მოსწავლეები. კვლევის მიზნიდან და ჰიპოტეზებიდან გამომდინარე დამუშავდა კითხვარი. კითხვარი შედგება რამოდენიმე ბლოკისაგან. თითოეული ბლოკი ემსახურება კონკრეტული ლიტერატურის ანალიზის სფუძველზე ჩამოყალიბებულ ჰიპოტეზის დამტკიცებას. კერძოდ, კითხვარი შედგება შემდეგი ბლოკებისაგან: ზოგადი ინფორმაცია, ფსიქოლოგიური და პიროვნული მახასიათებლები, ინფორმირების ხარისხი, სოციალური და შანსის ფაქტორები.

გამომდინარე იქიდან რომ კვლევის მიზანია პროფესიის არჩევაზე მოქმედი ფაქტორების შესწავლა, შესაბამისად განისაზღვრა შემდეგი ცვლადების ჯგუფი. კერძოდ, დამოკიდებული ცვლადებია სასურველი პროფესიის არჩევასთან დაკავშირებული ხანგრძლივობა, პროფესიის არჩევის სირთულე და პროფესიის მომავალში შეცვლის შესაძლებლობა, ხოლო ამხსნელი ცვლადებია ფსიქოლოგიური მახასიათებლები, პიროვნული მახასიათებლები, სოციალური ფაქტორები, ინფორმირების ხარისხი, შანსის ფაქტორები (რომელთა გაზომვა განხორციელდება ლიკარტის შკალით, სადაც 1 ნიშნავს – საერთოდ არ ვეთანხმები 5 – ძლიერ ვეთანხმები). კვლევაში ემპირიულ მოდელად გამოყენებული იქნა ბინალური ლოგისტიკური რეგრესული მოდელი და order choice regression model-ი. ანალიზისას გამოყებულ იქნა პროგრამული პაკეტი SPSS და STATA.

## შედეგები

კვლევის პროცესში ავაგეთ ორი ძირითადი მოდელი. პირველ შემთხვევაში გამოვიყენეთ ბინარული არჩევის ლოგიტ მოდელი, რომელშიც დამოკიდებულ ცვლადად

**ცხრილი1. ცვლადის საშუალო მნიშვნელობა**

| ცვლადი | საშუალო |
|---|---|
| რამდენად რთული ან მარტივი იყო თქვენთვის პროფესიის არჩევა | 0.602 |
| რამდენად მოსალოდნელია რომ მომავალში შეცვალოთ გაკეთებული პროფესიული არჩევანი | 3.58 |
| საკუთარი უნარებისა და პროფესიული ინტერესების შესწავლა აუცილებელია პროფესიის არჩევისათვის | 4.17 |
| თქვენს მიერ არჩეული პროფესია შეესაბამება თქვენს უნარებსა და შესაძლებლობებს | 4.11 |
| კარგად იცნობთ საკუთარ პიროვნულ მახასიათებლებს | 4.08 |
| პრესტიჟული მიმართულება გავლენას ახდენს კარიერის არჩევანზე | 3.56 |
| საკუთარიინტერესები გავლენას ახდენს პროფესიის არჩევაზე | 4.10 |
| მაღალ შემოსავლიანი პროფესია გავლენას ახდენს პროფესიის არჩევაზე | 3.73 |
| პროფესიასთან ოჯახის წევრების უშუალო კავშირის არსებობა | 2.92 |
| მშობლების რჩევა დარიგება დამეხმარა ჩემი ინტერესების და უნარების თანხვედრის გააზრებაში | 3.21 |
| ოჯახის შემოსავლები მნიშვნელოვან გავლენას ახდენს ახალგაზრდის პროფესიულ ორიენტაციაზე | 3.61 |
| ინფორმირებულობა თქვენს მიერ არჩეული პროფესიის შესახებ | 4.06 |
| ინფორმირებულობა საქართველოს შრომის ბაზრის შესახებ | 2.98 |
| ინფორმირებულობა საერთაშორისო შრომის ბაზრის შესახებ | 2.81 |
| გონებრივი შესაძლებლობები გავლენას ახდენს კარიერულ წინსვლაზე | 4.29 |
| პრივილეგია (უპირატესობა) გავლენას ახდენს კარიერულ წინსვლაზე | 3.86 |
| ახლობლების (ნაცნობების) პროტექცია გავლენას ახდენს დასაქმებაზე | 3.39 |
| გავლენიანი ახლობლების (ნათესავები) ყოლა აუცილებელია დასაქმებისთვის. | 3.12 |

განისაზღვრა პროფესიის არჩევის სირთულის ხარისხი. მეორე შემთხვევაში გამოვიყენეთ Order Choice model. კვლევაში გაანალიზებული იქნა თუ რა გავლენას ახდენს სოციალურ, პიროვნულ, ფსიქოლოგიურ და შანსის ფაქტორები პროფესიის არჩევაზე.

კვლევაში გამოყენებული ცვლადების აღწერილობით სტატისტიკური ანალიზი წარმოდგენილია ცხრილის სახით, სადაც მოცემულია თითოეული მათგანის საშუალო მნიშვნელობა (იხ. ცხრილი1).

როგორც ცხრილი 1-დან ჩანს, რესპოდენტთა უმრავლესობისათვის გადაწყვეტილების მიღება არის უფრო რთული. საშუალო რესპოდენტის გადაწყვეტილება მომავალში შეცვალოს არჩეული პროფესია არ არის ზუსტად განსაზღვრული, რაც გამომდინარეობს ცვლადის – არჩეული პროფესიის მოსალოდნელი ცვლილების – საშუალო მნიშვნელობიდან. ცვლადების სტატისტიკური ანალიზი გვიჩვენებს, რომ რესპოდენტები უფრო მეტად ინფორმირებული არიან თავიანთი პროფესიის შესახებ, თუმცა შედარებით ნაკლებად ფლობენ ინფორმაციას საქართველოსა და საერთაშორისო შრომის ბაზრის შესახებ.

ცხრილიდან ასევე ჩანს რომ პროფესიის არჩევაში მშობლების, მეგობრებისა და პედაგოგების გავლენა არ არის ძალიან ძლიერი. სოციალურ ფაქტორებს შორის შეიძლება ითქვას რომ, მშობლების რჩევა-დარიგება შედარებით ძლიერია სხვა ფაქტორებთან მიმართებით აღნიშნულ ჯგუფში. ფსიქოლოგიური ფაქტორებიც ასევე მნიშვნელოვან გავლენას ახდენს პიროვნების პროფესიულ არჩევანზე, კერძოდ, რესპოდენტები მიიჩნევენ, რომ საკუთარი თავის შეცნობა მნიშვნელოვანია პროფესიის არჩევისათვის. მათი აზრით, პროფესიის არჩევა დამოკიდებულია მათ უნარებსა და შესაძლებლობებზე. თუმცა პროფესიის პრესტიჟულობა და მაღალშემოსავლიანობა სხვა ფსიქოლოგიურ ფაქტორებთან შედარებით უმნიშვნელოა. ასევე საინტერესო არის შანსის ფაქტორების ანალიზი, სადაც გამოიკვეთა ტენდენცია, რის მიხედვითაც რესპოდენტები მიიჩნევენ, რომ გონებრივი შესაძლებლობები მნიშვნელოვან გავლენას ახდენენ კარიერულ წინსვლაზე. თუმცა, რესპოდენტთა ნაწილი პროტექციასა და გავლენიანი ახლობლების ყოლასაც მიიჩვევს აუცილებელ კომპონენტად დასაქმებისათვის, მაგრამ არა გადამწყვეტად, ვინაიდან მათი აზრით გონებრივი შესაძლებლობებიც მნიშვნელოვან გავლენას ახდენს კარიერულ წინსვლაზე.

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, კვლევაში გამოვიყენეთ ფაქტორები რომლებიც გავლენას ახდენს პროფესიის არჩევაზე. ბინარული არჩევის მოდელის გამოყენებით კი შევაფასეთ ისინი, რათა დაგვედგინა მათი ეფექტი ამხსნელ ცვლადზე. (იხ. ცხრილი 2).

როგორც ცხრილი 2 გვიჩვენებს, ინდივიდი რაც უფრო

**ცხრილი2. პროფესიის არჩევაზე მოქმედი ფაქტორების ანალიზი**

| რამდენად რთული ან მარტივი იყო თქვენთვის პროფესიის არჩევა | Coef. |
|---|---|
| საკუთარი უნარებისა და პროფესიული ინტერესების შესწავლა აუცილებელია პროფესიის არჩევისათვის | 0.4249034*** |
| თქვენს მიერ არჩეული პროფესია შეესაბამება თქვენს უნარებსა და შესაძლებლობებს | -0.334320*** |
| პრესტიჟული მიმართულება გავლენას ახდენს კარიერის არჩევანზე | -0.0414918 |
| მაღალშემოსავლიანი პროფესია გავლენას ახდენს პროფესიის არჩევაზე | -0.0037305 |
| პროფესიასთან ოჯახის წევრების უშუალო კავშირის არსებობა | 0.0515819 |
| სწავლის ფასის ხელმისაწვდომობა | 0.1362997 |
| ახლობლებთან/მეგობრებთან სიახლოვე | -0.195278** |
| მშობლების რჩევა—დარიგება დამეხმარა ჩემი ინტერესების და უნარების თანხვედრის გააზრებაში | -0.0073443 |
| სკოლის პედაგოგები დამეხმარნენ ჩემი ინტერსების და უნარების თანხვედრის გააზრებაში | 0.0183708 |
| სკოლის პედაგოგებმა შემიქმნეს პირობები (არაფორმალურად), გავცნობოდი სხვადასხვა ჩემთვის საინტერესო პროფესიებს | -0.0396765 |
| ოჯახის შემოსავლები მნიშვნელოვან გავლენას ახდენს ახალგაზრდის პროფესიულ ორიენტაციაზე | 0.0976288 |
| ინფორმირებულობა თქვენს მიერ არჩეული პროფესიის შესახებ | -0.1298146** |
| ინფორმირებულობა საქართველოს შრომის ბაზრის შესახებ | 0.1833426** |
| გავლენიანი ახლობლების ყოლა აუცილებელია დასაქმებისთვის. | 0.1492209** |
| Pseudo R square | 0.0527 |
| *** p<0.01 ; ** 0.01<p<0.05; * 0.05<p<0.1 | |

უკეთაა გათვითცნობიერებული საკუთარ უნარებსა და პროფესიულ ინტერესებში, კარგადაა ინფორმირებული საქართველოს შრომის ბაზრის შესახებ და რაც უფრო მეტად მიაჩნია გავლენიანი ახლობლების ყოლის აუცილებლობა დასაქმებისათვის, მით უფრო რთულად იღებს გადაწყვეტილებას მომავალი პროფესიის არჩევის შესახებ. ხოლო, რაც შეეხება, ინდივიდისათვის უნარებისა და შესაძლებლობების პროფესიასთან შესაბამისობას, და იმას რაც უფრო ითვალისწინებს ახლობლებისა და მეგობრების მოსაზრებებს და მეტადაა ინფორმირებული არჩეული პროფესიის შესახებ, მით უფრო უადვილდება მას გადაწყვეტილების მიღება პროფესიის არჩევასთან დაკავშირებით. ამასთან, მშობლების დარიგება უმარტივებს ინდივიდს, მიიღოს შესაბამისი გადაწყვეტილება, თუმცა თუკი ოჯახის წევრები დაკავშირებული არიან რომელიმე კონკრეტულ პროფესიასთან და ის ერთგვარ ოჯახურ ტრადიციას წარმოადგენს, და ის გავლენას ახდენს ინდივიდზე, ასეთ პირობებში, მას ურთულდება გადაწყვეტილების გაკეთება პროფესიასთან დაკავშირებით. ფსიქოლოგიური ფაქტორებიდან, საინტერესოა პრესტიჟული მიმართულებებისა და მაღალშემოსავლიანი პროფესიების გავლენა ინდივიდის გადაწყვეტილებაზე, კერძოდ, ინდივიდი რაც უფრო თვლის, რომ საჭიროა პრესტიჟული და მაღალშემოსავლიანი პროფესიის ქონა, მით უფრო მარტივად იღებს გადაწყვეტილებას. ოჯახის ფინანსური მდგომარეობა და განათლების ღირებულება ასევე ურთულებს ინდივიდს, მიიღოს კონკრეტული გადაწყვეტილება პროფესიის არჩევასთან დაკავშირებით.

ცხრილი 3 გვიჩვენებს Order Choice model-ის გამოყენების შედეგად მიღებული კოეფიციენტების შეფასებებს, სადაც შედეგობრივ ცვლადად შევარჩიეთ შერჩეული პროფესიის მოსალოდნელი ცვლილების შესაძლებლობა.

როგორც ცხრილი 3-დან ჩანს, რელევანტური ცვლადები, რომლებიც სტატისტიკურად მნიშვნელოვან გავლენას ახდენს შედეგობრივ ცვლადზე არის: საკუთარი პიროვნული მახასიათებლების ცოდნა, ახლობლებთან და მეგობრებთან სიახლოვე, სკოლის პედაგოგების მიერ შექმნილი არაფორმალური გარემო სხვადასხვა პროფესიების გასაცნობად, ინფორმირებულობის დონე არჩეულ პროფესიასთან დაკავშირებით, გონებრივი შესაძლებლობებისა და გავლენიანი ახლობლების ყოლა. ინდივიდი რაც უფრო უკეთ იცნობს საკუთარ პიროვნულ მახასიათებლებს და უკეთესადაა ინფორმირებული შერჩეულ პროფესიასთან

**ცხრილი 3. Order Choice model-ის შედეგებად მიღებული შეფასებები**

| რამდენად შესაძლებელია, რომ მომავალში შეცვალოთ გაკეთებული პროფესიული არჩევანი | Coef. |
|---|---|
| საკუთარი უნარებისა და პროფესიული ინტერესების შესწავლა აუცილებელია პროფესიის არჩევისათვის | 0.17568 |
| თქვენს მიერ არჩეული პროფესია შეესაბამება თქვენს უნარებსა და შესაძლებლობებს | 0.15831 |
| კარგად იცნობთ საკუთარ პიროვნულ მახასიათებლებს | 0.26*** |
| პრესტიჟული მიმართულება გავლენას ახდენს კარიერის არჩევანზე | 0.087 |
| მაღალშემოსავლიანი პროფესია გავლენას ახდენს პროფესიის არჩევაზე | -0.106 |
| დასაქმების პერსპექტივა (კონკურენტუნარიანობა) | 0.026 |
| პროფესიასთან ოჯახის წევრების უშუალო კავშირის არსებობა | 0.00345 |
| სწავლის ფასის ხელმისაწვდომობა | -0.138 |
| ახლობლებთან/მეგობრებთან სიახლოვე | -0.14** |
| სკოლის პედაგოგებმა შემიქმნეს პირობები (არაფორმალურად), გავცნობოდი სხვადასხვა ჩემთვის საინტერესო პროფესიებს | -0.14** |
| ინფორმირებულობა თქვენს მიერ არჩეული პროფესიის შესახებ | 0.17*** |
| გონებრივი შესაძლებლობები გავლენას ახდენს კარიერულ წინსვლაზე | 0.139** |
| გავლენიანი ახლობლების (ნათესავები) ყოლა აუცილებელია დასაქმებისთვის. | -0.19*** |
| Pseudo R square | 0.0455 |
| *** p<0.01 ; ** 0.01<p<0.05; * 0.05<p<0.1 | |

დაკავშირებით, მით უფრო მოსალოდნელია, რომ ის არ შეიცვლის არჩეულ პროფესიას. ამასთან, თუკი ინდივიდი მიიჩნევს, რომ გონებრივი შესაძლებლობები მჭიდროდაა დაკავშირებული კარიერულ წინსვლაზე, ის უფრო მეტად მტკიცე გადაწყვეტილებას იღებს პროფესიის შესახებ და ნაკლებად შეცვლის მას.

## განხილვა

კვლევის შედეგების ანალიზის საფუძველზე გამოვლინდა, რომ კვლევაში მონაწილეთა უმრავლესობის პროფესიულ ორიენტაციაზე ზეგავლენას ახდენს პროფესიის პრესტიჟულობა, მომავალში დასაქმების შესაძლებლობა, პროფესიის მიხედვით მისაღები შემოსავლების სავარაუდო დონე, საკუთარი ინტერესები, სკოლაში სწავლის პერიოდში აკადემიურ მოსწრება და პროფესიასთან ოჯახის წევრების უშუალო კავშირი. აღსანიშნავია, რომ კვლევაში გამოვლენილი პროფესიულ ორიენტაციაზე მოქმედი ფაქტორები თავის მხრივ პირდაპირ გავლენას ახდენენ ინდივიდების მოტივაციის დონეზე უმაღლეს საგანმანათლებლო დაწესებულებაში სწავლისას და მნიშვნელოვნად განსაზღვრავენ ინდივიდების აკადემიური მობილობის პროცესების ინტენსივობას, რაც ასევე შემდგომ კვლევას საჭიროებს.

## დასკვნა

კვლევის საფუძველზე საქართველოში ახალგაზრდების პროფესიულ ორიანტაციაზე მოქმედი ფაქტორების შესახებ შეიძლება გაკეთდეს შემდეგი დასკვნები:

- დამამთავრებელი სკოლის მოსწავლეების უმრავლესობა პროფესიის არჩევისას პროფესიის პრესტიჟულობას, მომავალში დასაქმების შესაძლებლობებს, პროფესიის მიხედვით შემოსავლების სავარაუდო დონეს, საკუთარი ინტერესებს, სკოლაში სწავლის პერიოდში აკადემიურ მოსწრებას და პროფესიასთან ოჯახის წევრების უშუალო კავშირის არსებობას ანიჭებენ მნიშვნელოვან ყურადღებას. ჩამოთვლილ ფაქტორებს შორის რესპოდენტები პროფესიის მიხედვით დასაქმების პერსპექტივას ყველაზე მნიშვნელოვან ფაქტორად მიიჩნევენ, რაც სწორი პროფესიული არჩევანის გასაკეთებლად პოზიტიურად უნდა შევაფასოთ. თუმცა სწორი პროფესიული არჩევანის გასაკეთებლად უკიდურესად ნეგატიური ფაქტია, რომ რესპოდენტების უმრავლესობა ნაცნობების პროტექციას და პრივილეგიებს მიიჩნევს პროფესიით დასაქმების მთავარ ფაქტორად;
- შრომის ბაზრისა და არჩეული პროფესიის შესახებ ინფორმაცია აუცილებელია ახალგაზრდის მიერ სწორი პროფესიული ორიენტაცისთვის. კვლევა ადასტურებს, რომ რესპოდენტების თვითშეფასებითაც კი მათი მნიშვნელოვანი ნაწილის ინფორმირებულობის ხარისხი არასაკმარისია, თუმცა სავარაუდოა, რომ რესპოდენტთა თვითშეფასებისგან განსხვავებით მათი რეალური ინფორმირების ხარისხი შრომის ბაზრის შესახებ უფრო დაბალია; კვლევის ემპირიული შედეგებიდან კი გამოიკვეთა, რომ ინდივიდი რაც უფრო ინფორმირებულია არჩეული პროფესიის შესახებ, მით დიდია იმის ალბათობა, რომ მომავალში არ შეცვალოს უკვე გაკეთებული პროფესიული არჩევანი.
- რესპოდენტთა მნიშვნელოვანი ნაწილი მარტივად უყურებს პროფესიის არჩევას, ადვილად იღებს გადაწყვეტილებას და მცირე დროს უთმობს მომავალი პროფესიის შესახებ გადაწყვეტილებას, შედეგად კი ახალგაზრდები არ არიან დარწმუნებული საკუთარი პროფესიული არჩევანის სისწორეში; ემპირიული კვლევიდანაც გამოიკვეთა რომ ალბათობა იმისა, რომ ინდივიდი სრულიად დარწმუნებულია თავის პროფესიულ არჩევანში და არ აპირებს მის შეცვლას, არის დაახლოებით 20%, რაც საკმაოდ დაბალი მაჩვენებელია.
- მომავალ პროფესიაზე გადაწყვეტილების მიღებაში მნიშვნელოვან როლს ასრულებენ მშობლები, ხოლო სკოლების (პედაგოგების) ჩართულობა და დახმარება ახალგაზრდის სწორ პროფესიულ ორიენტაციაში დაბალია;
- საქართველოში ოჯახების შემოსავლები მნიშვნელოვან ზეგავლენას ახდენენ ახალგაზრდის პროფესიულ ორიენტაციაზე. ვინაიდან დაბალშემოსავლიანი ოჯახის წევრი ახალგაზრდები მომავალ პროფესიაზე გადაწყვეტილებების მიღებისას იძულებულია არიან, იფიქრონ არა საკუთარ ინტერესის სფეროებზე, არამედ არჩევანი გააკეთონ სახელმწიფოს მიერ დაფინანსებულ სპეციალობებზე.
- საკმაოდ მნიშვნელოვანი ფაქტორია ინდივიდის მიერ საკუთარი პიროვნული მახასიათებლების შესწავლა. კერძოდ, რაც უფრო მეტადა აქვს ინდივიდს ეს უკანასკნელი შესწავლილი, მით უფრო მტკიცე გადაწყვეტილებას იღებს მომავალი პროფესიის შესახებ.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. Anon., n.d.
2. Atchoarena, D., (2005). Youth transition to work: A continuous challenge.”.. International Institute for Educational Planning 23(2).
3. Bandura, A., (2001). SOCIAL COGNITIVE THEORY:. An Agentic Perspective.
4. Brown, D., (2002). “The role of work and cultural values in occupational choice, satisfaction, and success: A theoretical statement.” (2002). Journal of Counseling and Development, 80: , pp. pp. 48-56.
5. Garrahy, D., (2001). Three third grade teachers’ gender-related beliefs and behavior.,. The Elementary School Journal, Volume 102 (1), pp. pp. 81-94..
6. Ginzberg, E., (1939). The Illusion of Economic Stability Harper & Brothers,.
7. Gostein, T., (2000). Person-organization fit, job choice decisions, and organizational.. Joseph Rowntree Foundation Policy Press.
8. Härtel P., (2004). Professional orientation in schools in a European comparison..
9. Hewitt, A., (2011). Trends in Global Employee Engagement,.
10. Issa, K. N., (2008). Factors affecting the career choice of undergraduates in Nigerian Library and information science schools,. African Journal of Library, Archives and Information Science. , Volume Vol. 18 (1), pp. pp. 23-32.
11. Karmel, T., (2007). Vocational education and training young people: Last but not least.. National Centre for Vocational Education Research.
12. Kerka, S., (2000). Career development, gender, race and class.. Eric Clearing house on Adult Careed and Vocational Education.
13. Kvirkvaia M., (2015). Analyses of employment and unemployment in municipalities of Georgia.. European Scientific Journal. European Scientific Journal. ISBN 978-608-4642-46-6., Volume V.2, pp. P. 159-170.
14. Muraguri, J. M., (2011). Factors influencing degree choices among female undergraduate students at the University of Nairobi – a case study of the 2010/2011 cohort,. unpublished MA research project, University of Nairobi..
15. Navin, (2009). p. 145.
16. Navin, K., (2009). Strategic communication with lying costs. The Review of Economic Studies ,, Volume 76 (4), pp. 1359-1395.
17. Osipow, S., (1996). Theories of Career Development, Allyn and Bacon.
18. Savickas, M. L., (2005). The theory and practice of career construction. In Career Development and Counseling:. Putting Theory and Research to Work, S.D. Brown & R. W. Lent. New York: Wiley.
19. Super, D. E., (1990). A life-span, life-space approach to career development.. In D. Brown, Brooks, et al. (Eds.), Career choice and development (2 nd ed.). San Francisco: Jossey-Bass..
20. Watts, G. A., (2013). Career guidance and orientation.. (Online) Available at: www.unevoc.unesco.org/fileadmin/up/2013_epub_revisiting_global_trends_in_tvet_chapter7.pdf

# STUDY OF FACTORS AFFECTING YOUNG PEOPLE'S PROFESSIONAL ORIENTATION IN GEORGIA

https://doi.org/10.35945/gb.2018.06.035

**MURTAZ KVIRKVAIA**
Doctor of Economics, Professor.
Grigol Robakidze University, Georgia
m.kvirkvaia@gruni.edu.ge

**VASIL KIKUTADZE**
Doctor of Economics, Associate professor.
Ivane Javakhishvili Tbilisi State University,
Grigol Robakidze University, Georgia
vasil.kikutadze@tsu.ge

**DAVID SIKHARULIDZE**
Doctor of Economics, Associate professor.
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
davit.sikharulidze@tsu.ge

**SHOTA SHABURISHVILI**
Doctor of Economics, Associate professor.
Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Georgia
shota.shaburishvili@tsu.ge

**VAKHTANG CHARAIA**
Doctor of Economics, Associate professor.
Grigol Robakidze University, Georgia
vakhtang.charaia@tsu.ge

**KEYWORDS:** PROFESSIONAL ORIENTATION; PRESTIGE OF PROFESSIONS; LABOR MARKET; CAREER.

**SUMMARY**

The correct professional orientation is related to the problems of the society, which are quite difficult to solve. These problems include high rate of unemployment, low labor productivity, career advancement opportunities, etc. Therefore, the purpose of the present paper is to study the factors which affect the professional orientation of young people in Georgia and to determine how much they affect the decision about professional orientation.

Graduate students of Georgian secondary schools participated in the present research. With the help of a special questionnaire, the schoolchildren have expressed their opinions and assessments regarding the factors affecting their professional choices.

Research showed that professional orientation of the most people participating in the research is affected by the following factors: the prestige of a profession, future employment opportunities, the estimated level of income by profession, personal interests and direct relation of family members with the profession. The choice of profession by young people is largely influenced by their parents, while schools fail to provide proper assistance regarding professional orientation.

For ensuring representativeness of the research results, the research limitations were identified. In particular, public and private, regional and central secondary education institutions of Georgia involved in the research were previously determined by territorial and ownership forms. The research was conducted based on a structured survey format through preliminary developed questionnaires. The questionnaire was completely filled out by 712 respondents from all around Georgia. In our opinion, taking the current limitations into consideration ensures representativeness of the research results.

Identification of the factors affecting professional orientation in Georgia provides possibility to consider these factors while planning the activities of proper professional orientation.

Wrong professional orientation of young people is related to a number of negative consequences. Youth support in professional orientation should be based on the study of the factors affecting the choice of future profession. Until now, in

